ღვთისმსახურების, ზნეობისა და მორალის

# საუკეთესო მაგალითი

## სანიმუშო ადამიანი

-სალლალლაჰუ ალეიჰი ვე სელლემ-




დოცენტ დოქტორი ომარ ჩელიქი
დოქტორი მუსტაფა ოზთურქი
მურად ყაია

**თარგმნა**
ბეჟან შავაძემ

**თეოლოგიური რედაქტორი:**
თემურ გორგაძე

**რედაქტორი:**
მიხეილ გელაძე

**კორექტორი:**
ნანა ტარიელაძე

**კომპიუტერული უზრუნველყოფა:**
როინ კოჩალიძე

**თარგმნილია:**

**Üsve-i Hasene 1**

Doc. Dr. Ömer Çelik - Dr Mustafa Öztürk

Murat Kaya

წიგნი გამოცემულია ფონდ „ბარაქას“
ფინანსური მხარდაჭერით

**მისამართი:**
ბათუმი; ანგისა

**ISBN 978-9941-0-2600-3** (ორივე წიგნის)
**ISBN 978-9941-0-2601-0** (პირველი წიგნის)

# შესავალი

„საუკეთესო მაგალითი“ – ამ ორი სიტყვის დამახსოვრება, პატივისცემა და ცხოვრებაში გატარება ჩვენი ადამიანური მოვალეობაა,რადგან ისინი ყველაზე კარგად გამოხატავს მუჰამმედ შუამავლის თვისებებს, რომელსაც ღმერთის წმინდა წიგნში „ყურანში“გამორჩეული ადგილი უჭირავს.

„საუკეთესო მაგალითი“ – უზენაესი ალლაჰის ეს სიტყვები წმინდა მუჰამმედ შუამავლის ყველა საუკეთესო თვისების შემცველია. უზენაესი ალლაჰი ურჩევს და წარმოუდგენს სამყაროს ისეთ ნიმუშს, რომელიც აუცილებელია თავიდან შეიცნო, შეისწავლო და შემდეგ მიაღწიო მასთან სრულ სულიერ გაიგივებას.

უზენაესი ერთ-ერთ აიათში ბრძანებს:

لَقَدْ كَانَ لَكُمْ فِي رَسُولِ اللَّهِ أُسْوَةٌ
حَسَنَةٌ لِمَن كَانَ يَرْجُو اللَّهَ وَالْيَوْمَ الآخِرَ وَذَكَرَ اللَّهَ كَثِيراً

**„ალლაჰის შუამავალში საუკეთესო მაგალითია თქვენთვის, მათთვის,ვისაც ალლაჰისა და განკითხვის დღის იმედი აქვს და მოწიწებით ახსენებს ალლაჰს.“[1]**

ალლაჰის წინაშე წარდგომას გულში ჩანთებული ცეცხლის მსგავსად ყოველ წამს ვგრძნობთ. რწმენის ძირითადი პრინციპებიდან თუ გვჯერა განკითხვის დღის, თუ გაგვაჩნია ისლამის რწმენა, მაშინ ალლაჰის შუამავალს უნდა დავუჯეროთ,მის გზას გავყვეთ,მეგზურად ავირჩიოთ და მასთან ერთად ვიაროთ.

1. სურა ალ-აჰზაბ, აიათი 33.

ჟურნალმა „ალთინოლოქმა“ დღემდე წარმოგვიდგინა მრავალი ნაშრომი ალლაჰის შუამავლისა და მისი თანამიმდევრების საქმიანობის შესახებ და მათ შორის წინამდებარე ნაშრომი საჩუქრად გადასცა ჟურნალის მკითხველს. იმედია, ეს საქმე გაგრძელდება მომავალშიც და არასდროს დასრულდება.

თუ კი ალლაჰი „საუკეთესო მაგალითის“ სახით რჩევას გვაძლევს, ის უნდა ამოვხსნათ, გავიაზროთ და მის გასაგებად ვიმუშაოთ. ჩვენს ცხოვრებას აზრი ამით უნდა მივცეთ. ალლაჰის ნაბრძანები ყოველი სიტყვა ჩვენს გულსა და აზროვნებაში ჩავიბეჭდოთ და რაც შეიძლება ღრმად ჩავწვდეთ.

ჩვენ სახეზე გვაქვს ორი ახალგაზრდა დოქტორის – მუსტაფა ოზთურკის, მურად ყაიასა და თეოლოგიური ფაკულტეტის თეფსირის ლექტორის, დოცენტ – ომარ ჩელიქის ძვირფასი ნამუშევარი.

ისინი ალლაჰს შეევედრნენ და შეეცადნენ საუკეთესო დონეზე წარმოედგინათ და დაწვრილებით განეხილათ ყოველი სიტყვის თითოეული მარცვალი. მათ ყველაფერი „საუკეთესო მაგალითის“ შესახებ ანბანის მიხედვით მოძებნეს ჰადისებსა და ისლამის ისტორიაში. ახალგაზრდა მეცნიერებმა, რომლებიც ნასაზრდოები იყვნენ ბედით ნარგუნები ბედნიერებით – აღებეჭდათ ალლაჰის შუამავლის სახე – უდიდესი სიხარულით წარუდგინეს მკითხველს პლანეტის ყველაზე საუკეთესო თვისებებით დაჯილდოებული და სრულყოფილი ადამიანი. მათ შეკონეს უზარმაზარი თაიგული მისი ცხოვრების ყოველი მხრიდან და მისი მოღვაწეობის დიდებული პანორამა წარმოგვიდგინეს.

ამ სამმა ძვირფასმა ადამიანმა, „ალთინოლუქის“ დახმარებით, ათიათასობით მკითხველს, ალლაჰის შუამავლის შესახებ საუკეთესო მონაცემები შესთავაზა. ეჭვ გარეშეა, რომ ალლაჰის შუამავლის (ს.ა.ვ.) ცხოვრება წარმოადგენს გამოუკვლევ სამყაროს, რის გამოც შეუძლებელია მისი სახის სრულად წარმოდგენა, ან ყოველი ნაკლის აცილება, რაც ახლდა მისი პიროვნების შესწავლას. ავტორებმა კარგად იციან, რომ ძალიან ბევრი



ინფორმაცია, რაც ამ წიგნში არ მოთავსდა და საჭიროებს შემდგომ კვლევას, მათ დიდი შრომა მართებთ მომავალშიც, რათა ასეთი კარგი წიგნები კვლავ და კვლავ შემოგვთავაზონ.

ამ წიგნში შეგროვებულია წმინდა მუჰამმედ შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვე სელლემ) სულიერი სამყაროს, ნათესავებისა და ახლობლების მონაცემები. შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვე სელლემ) პიროვნება საჭიროებს ყოველმხრივ და უფრო დახვეწილ შესწავლას. ჩვენ იმედი გვაქვს, რომ ახალგაზრდა მეცნიერები გააგრძელებენ თავიანთ მუშაობას ალლაჰის შუამავლის ცხოვრებისა და სხვა თვისებების წარმოსაჩენადაც. ახლა კი, მკითხველს ამ ძვირფას წიგნთან მარტო დავტოვებთ, რისი საშუალებითაც მას განკითხვის დღეს წმინდა შუამავლის მეზობლად ყოფნას ვუსურვებთ!







## კაცობრიობის არსი

„ყველაფერი, რაც ცასა და დედამიწაზეა ალლაჰმა შექმნა და თქვენს მორჩილებაში მოაქცია...“[1] ალლაჰმა ადამიანებს კანონები დაუწესა, რითაც მათ ცხოვრებას აზრი მიეცა. თავისივე დახმარებით ადამიანს მუდმივი ცხოვრების იმედი ჩაუსახა. ძლევამოსილი ალლაჰი ყურანში გადმოდვცემს:

**„ალლაჰმა ცა მაღლა ასწია და დადგა სასწორი,რათა თქვენ არ გადაცდეთ სასწორით დადგენილ ზღვარს. აწონეთ მოუკერძოებლად და არ მოაკლოთ წონას.“[2]**

ამ აიათით ალლაჰი აფრთხილებს ადამიანებს დაიცვან დედამიწაზე მისი კანონი. რაც შეეხება ამქვეყნიური სიამოვნებისა და გატაცების ამყოლებს, ვერ გარკვეულან წუთისოფლად თავიანთი მოსვლის არსში. ისინი საკუთარი ქცევითა და ცხოვრების სახით ადამიანის სხეულის მახინჯ გამონაზარდს წარმოადგენენ და სრულებით არ შეესაბამებიან სამყაროს ჰარმონიას. რაოდენ სამწუხაროა, რომ ასეთი ადამიანები მთელ თავიანთ ცხოვრებას უდარდელობაში ატარებენ თავიანთი კეთილშობილური მისიის შეუცნობლად.

სამყაროს სიბრძნე დაფარულია ადამიანის არსში. თუკი ყურადღებით დავუკვირდებით მას, გარკვევით გამოჩნდება, რომ ის შემკულია ურთიერთსაპირისპირო – კეთილი და ბოროტი თვისებებით, რაც არის ალლაჰის ნების შედეგი, რადგანაც ადამიანი ამქვეყნად მოვლენილია გამოსაცდელად და შესამოწმებლად. ცნობილი აქსიომაა, რომ ნებისმიერ გამოცდაზე სახეზეა მართალი და მცდარი, სწორი და არასწორი სვლები და პასუხები. მაგრამ არც ერთ მომაკვდავს არ შეუძლია თქვას, რომ მისთვის საკმარისია გონება, აზროვნება და ლოგიკა იმისათვის,

1. სურა ჯასიე, აიათი, 13.
2. სურა რაჰმანი, აიათები 7-8-9.





რათა ყველა დადებითი თვისება ჭარბობდეს მის პირად მონაცემებში. ყოველივე ეს რომ საკმარისი ყოფილიყო, ყოვლის შემძლე ალლაჰი კაცობრიობის მოდგმის პირველ ადამიანს-ადამ შუამავალს შუამავლობის ნიჭით არ დაჯილდოებდა, არ უბრძანებდა მას ჭეშმარიტების ქადაგებას, ესწავლებინა ხალხისთვის ქცევის ნორმები, რაც დაეხმარებოდა მათ მუდმივი ბედნიერების მოპოვებაში. დადასტურებით შეიძლება ვთქვათ, რომ ადამიანს გონებისა და გულის საშუალებით ყველაფრის გაკეთება შეუძლია. გონება ორპირი დანის მსგავსია, მას შეუძლია ადამიანს ბოროტებაც გააკეთებინოს და სიკეთეც. ადამიანმა თავისი შესაძლებლობის მაქსიმალურ ზღვარს მხოლოდ ჭკუის საშუალებით შეიძლება მიაღწიოს. მაგრამ, ამასთან ერთად, ხშირ შემთხვევაში ადამიანი ჭკუამ შეიძლება ცხოველზე დაბალ დონემდეც კი დაიყვანოს. ამიტომ მას ჭკუის გამოყენების დისციპლინა უნდა გააჩნდეს. ეს დისციპლინა ადამიანს ალლაჰის ნაბრძანები აიათებისა და წმინდა შუამავლის მოქმედებების მიხედვით უნდა ჩამოუყალიბდეს. თუ ადამიანის ცხოვრების პრინციპი სწორედ ალლაჰისა და მისი შუამავლის კანონების შესაბამისად ჩამოყალიბდა, მაშინ ეს მეთოდი მას აუცილებლად გადაარჩენს. ხოლო თუ კი ადამიანი თავის ცხოვრებას, ზემოთ აღნიშნული კანონების საპირისპირო პრინციპებით წარმართავს, მაშინ ის აუცილებლად დაიღუპება. ამ კანონებზე დაყრდნობით შეიძლება გამოვიტანოთ დასკვნა, რომ ადამიანი ვალდებულია ჭკუა სწორი პრინციპით მართოს. კაცობრიობის ისტორიაში ცნობილია მრავალი ფაქტი, როცა დახვეწილი გონების მმართველები თავიანთ ჭკუას კაცობრიობის საზიანოდ იყენებდნენ, რითაც მთელ ხალხებს ტკივილსა და ტანჯვას აყენებდნენ. ამასთანავე, ისინი როდი განიცდიდნენ სინდისის ქენჯნას, ვინაიდან თავიანთ დანაშაულს გამართლებულად და აუცილებელ შესასრულებლად თვლიდნენ. ჰულაგუმ ბაღდადის აღების შემდეგ მშვიდად უბრძანა 400 ათასი უდანაშაულო ადამიანი მდინარე ტიგროსში დაეხრჩოთ, რის შემდეგაც წარბიც კი არ შეუხრია და არც სინანულის გრძნობა გასჩენია. ჯაჰილიის (უცოდინრობის) პერიოდში არაბები გულგრილად, თავიანთ ცოლებს მკერდიდან აგლეჯდნენ ახალშობილ ქალიშვილებს



და მიწაში ცოცხლად მარხავდნენ. ირგვლივ ისმოდა უბედურ დედათა მოთქმა და გოდება, მაგრამ არავის უჩნდებოდა სინანულის გრძნობა. შეშის დახერხვა და ადამიანის სიკვდილი ამ „ცხოველთა“ თვალებში ერთნაირი იყო. ყოველივე ეს ამ ადამიანებს ნორმალურ და აუცილებელ მოვლენად მიაჩნდათ. სწორედ ჭკუის ამგვარი გამოყენებით ადამიანი ცხოველზე დაბლა ეშვებოდა.

ამ ადამიანებს, რა თქმა უნდა, ჭკუა ჰქონდათ, მაგრამ მას არასწორად იყენებდნენ. ადამიანის დანიშნულება კი ისაა, რომ მან, თავისი შესაძლებლობები და უფლებები სწორად გამოიყენოს, შეცდომები არ დაუშვას. მაგრამ, თუ კი ადამიანი ალლაჰისა და წმინდა შუამავლის კანონებს ამცდარია, მას ადამიანობაც დაკარგული აქვს და მრავალი დანაშაულსაც სჩადის. აქედან გამომდინარე, მივდივართ იმ დასკვნამდე, რომ ადამიანს ყველაზე მეტად სწორი მაგალითის ჩვენება ესაჭიროება. სწორედ ამიტომ ალლაჰმა ადამიანს შუამავალი გამოუგზავნა, რათა მისი საშუალებით ეჩვენებინა ჭეშმარიტი გზა. ახალშობილი ქალიშვილების ცოცხლად მიწაში დამმარხავი ადამიანები გონს, სწორედ წმინდა შუამავლის საშუალებით, ისლამში გაერთიანების შემდეგ მოეგნენ. მათ თავიანთი ჩადენილი საქციელის მიმართ სინანულის გრძნობა გაუჩნდათ და თვალებში სინანულის ცრემლი ჩაუდგათ.

ადამიანი თავისი გრძნობებითა და თვისებებით ალლაჰმა საკუთარ თავთან მარტო დატოვა. ის ვალდებულია, აკონტროლოს თავისი სურვილი, მისწრაფება, საკუთარ თავს ბრძოლა გამოუცხადოს და ჭეშმარიტი გზით იაროს. ყოველივე ეს ალლაჰის წინაშე მისი გამოცდაა, რადგან ის, კარგი და ცუდი საქმეების კეთებით, შეიძლება ანგელოზებზე მაღლა ავიდეს ან ცხოველებზე დაბლაც კი დაეშვას. ადამიანის ეს მდგომარეობები მისი საქციელის მიხედვით განისაზღვრება. ამიტომ მას ყველაზე მეტად ჭეშმარიტება და სიკეთე ესაჭიროება. მათ გარეშე ის ცხოველზე უარესი გახდება. ამის შესახებ ალლაჰი ყურანში ბრძანებს:

**„ჩვენ უამრავი ადამიანი და ჯინი ჯოჯოხეთისთვის გავაჩი-**





**ნეთ. მათ გულები აქვთ, რითაც ვერაფერს გრძნობენ, თვალები აქვთ, რითაც ვერაფერს ხედავენ და ყურები აქვთ, რითაც არ ესმით. ისინი ცხოველების მსგავსი არიან, მაგრამ უფრო მეტად გზააბნეული. სწორედ, ისინი არიან უდარდელი უმეცრები."[1]**

ადამიანმა თავისი მოვალეობებისგან უკან არ უნდა დაიხიოს. მან საკუთარი ვალდებულებები პირნათლად უნდა შეასრულოს, თავისი საქციელით ცხოველებს არ უნდა დაემსგავსოს. ადამიანში, რომელსაც არ გაუვლია სააღმზრდელო პროცესი, რითაც მიაღწევდა სულიერ სიმშვიდეს, დამალულია ხასიათის ზოგიერთი ნიშანი: ზოგი მელიასავით ძუნწია, ზოგი – ვეფხვივით მტაცებელი, ზოგი – გველივით შხამიანი, ზოგი – სხვებისთვის ხაფანგის დამგები, ზოგი კი – სისხლისმწოველი. თითოეული ეს მაგალითი ცხოველური საქციელია იმ ადამიანებისა, ვინც ჭეშმარიტ გზას აცდენილი არიან. ასეთი ჩვევები ზოგიერთ ადამიანში – თითო, ხოლო ზოგიერთში უფრო მეტადაა თავმოყრილი. მსგავსი ადამიანების ამოცნობა ძნელი ნამდვილად არ არის.

ეს ქვეყანა ყველა ადამიანისთვის საერთო საცხოვრებელია. ბოროტი და კეთილი ადამიანები ერთმანეთის გვერდი-გვერდ ცხოვრობენ. ისინი თავიანთ საქმეს აკეთებენ. ბოროტი ადამიანი მშიშარაა და სიკეთისგან შორს დგას, ხოლო კეთილი გამბედავი, ხელგაშლილი და თავაზიანია. ბოროტი და ურწმუნო ადამიანი თავისი საქმის გაკეთებას ყოველთვის ძალის საშუალებით შეეცდება, სხვას დაჩაგრავს და იძულებულს გახდის, დაიმორჩილოს, აგრძნობინებს მას, რომ იგი თითქოს მას ეკუთვნის, რადგან ასეთი ადამიანების ცხოვრების ინტერესი მხოლოდ საჭმელი, სქესობრივი ლტოლვა, თანამდებობა და მსგავსი სხვა გასართობი საშუალებებია.

განსხვავებული საქციელისა და თავისებურებების მქონე ადამიანებთან ერთად ცხოვრება გარკვეულად ძნელი გამოცდაა ყოველი მათგანისათვის. მაგრამ ის ვალდებულია, ეს გამოცდა წარმატებით ჩააბაროს. ამისათვის საჭიროა, მან ადამიანურად იცხოვროს, ალლაჰის კანონებს პატივი სცეს და დაემორჩილოს.

1. სურა ალ-არაფ, აიათი 179.



ნებისმიერი ადამიანის სხეული საბოლოოდ მიწას შეუერთდება, რადგან ყოველი მათგანი მოკვდავია. ამიტომ ადამიანი ვალდებულია თავისი სულიერი გრძნობები გააკონტროლოს, წინააღმდეგ შემთხვევაში სატანისა და თავისი ვნების მორჩილი გახდება. ამ დროს კი მას სულიერი სიძლიერე დაეკარგება. ყურანში ალლაჰი ბრძანებს:

إِرَمَ ذَاتِ الْعِمَادِ الَّتِي لَمْ يُخْلَقْ مِثْلُهَا فِي الْبِلَادِ وَثَمُودَ الَّذِينَ جَابُوا الصَّخْرَ

بِالْوَادِ وَفِرْعَوْنَ ذِي الْأَوْتَادِ

**„ვფიცავ სულს და მათ, ვინც მისცა მას თანაზომიერის სახე (ან მათ ვინც აქცია მისი სახე თანაზომიერად) და შთაუნერგა მას მანკიერება და ღვთისმოშიშობა. გადარჩა ის, ვინც გაიწმინდა სული და დაზარალდა – ვინც წაიბილწა.“[1]**

ამ აითის შესახებ ბრძენი მევლანა ჯალალედინ რუმი ასე ამბობს:

„ადამიანო, სიმართლის გაგება თუ გინდა, მუსა და ფარაონი არ მომკვდარან, ისინი დღესაც ჩვენში ცოცხლობენ, ჩვენში არიან დაფარული და ბრძოლას ჩვენში აგრძელებენ. ამიტომ ადამიანებმა მტერი ჯერ საკუთარი თავში უნდა ვეძებოთ!“

მევლანა აგრძელებს:

„შენი სხეულის გაზრდასა და განვითარებაზე ნუ იზრუნებ, იმიტომ, რომ ბოლოს ის მიწად იქცევა. ყურადღება შენს სულს მიაქციე, რადგან ალლაჰის წინაშე პასუხის გასაცემად, მხოლოდ ის არის მთავარი.“

„შენს სხეულს დიდ ყურადღებას ნუ მიაქცევ, ნუ ამყოფებ მას ყოველთვის ნეტარებაში, რადგანაც სიცოცხლის დასრულების შემდეგ განწირულია მიწაში დასამარხად!“ „შენ გაუფრთხილდი ყველაზე მთავარს – სულს! გაიძლიერე ის, რადგან ძლიერი წავიდეს იქ, სადაც მისი ადგილია!“

1. სურა აშ-შამს, აიათები 7-10.





გაუწვრთნელი და გზააცდენილი ადამიანის გული ფესვგამხმარ ხეს ჰგავს, რომლის ფოთოლიც და ნაყოფიც დაავადებულია. ადამიანის გულშიც თუ რაიმე დაავადებაა, იგი მის სხეულს გარეგნულადაც აუცილებლად შეემჩნევა. ადამიანის გულის გასაკურნად კი საჭიროა სიძულვილის, სიამაყისა და შურის გრძნობებისგან გათავისუფლება, რომლის გაკეთებაც მხოლოდ ალლაჰის ჭეშმარიტ გზაზე დგომითაა შესაძლებელი.

ამიტომ, ადამიანისთვის აუცილებელია წინ ჰყავდეს სამაგალითო პიროვნებები, ვისგანაც შეიძლება სწორი მაგალითის აღება, რადგან მისი კარგი აღზრდისთვის საჭიროა წესიერი მაგალითის ჩვენება.

**იდეალისადმი მისწრაფება და მისაბაძისადმი მიდრეკილება**

ადამიანი გაჩენის წუთიდან ყველაფერში მაგალითს საჭიროებს, რადგან ენა, სარწმუნოება, ქცევა და ცხოვრების ყველა საკითხი, გამონაკლისის გარდა, სხვაზე დაკვირვებით უნდა შეისწავლოს. მაგალითად, მშობლები რომელ ენაზეც საუბრობენ, ბავშვიც იმ ენას სწავლობს. შემდეგ კი, სხვებზე მიბაძვითა და მათი დახმარებით მეორე, მესამე და მეოთხე ენების შესწავლას იწყებს. ერთი სიტყვით, ადამიანის აღზრდა, მისი განათლება სხვებზე მიბაძვით ხდება. ადამიანი აუცილებლად თავის გამზრდელ დედ-მამას, თავის ოჯახს მიბაძავს, მათგან უამრავი მაგალითს თავის ცხოვრებაში გადმოიღებს და მათ ბევრ რამეში დაემსგავსება.

ადამიანისთვის მხოლოდ ენა და სხვა ცხოვრებისეული საკითხები როდია მთავარი. ცხოვრებაში ადამიანი, სარწმუნოების მხრივ, შეიძლება მრავალ სირთულეს შეხვდეს პირისპირ. ალლაჰმა ის ამქვეყნად გამოცდისთვის გააჩინა, მაგრამ, ამასთან ერთად, მას სულიერი სურვილი და სატანაც მიუჩინა, რომლებისგანაც თავი უნდა დაიცვას და ალლაჰის კანონები შეასრულოს.

მეორე მხრივ, ადამიანები, რომლებიც სარწმუნოებაში ისეთ



ადამიანებს არ დააფასებენ, როგორიც არიან შუამავლები და ალლაჰისთვის სხვა ძვირფასი საყვარელი ადამიანები, დაისჯებიან. ასეთ შემთხვევაში, წარმატების მისაღწევად საჭიროა გვქონდეს სუფთა გული. დღეს, სამწუხაროდ, ბევრი ადამიანის ცხოვრებას ისეთი მიმართულება აქვს, რომ იგი ადამიანის მომავალს საფრთხეს უქმნის, რადგან მათ გულში, ალლაჰისა და შუამავლის ნაცვლად, სხვას უჭირავს ადგილი. ასეთი ადამიანები მხოლოდ თავისთავს აყენებენ ზიანს. ადამიანის ასეთ მდგომარეობაზე მევლანას შემდეგი მაგალითი მოჰყავს:

*„ბატკნის მგლიდან გაქცევა გასაკვირი არ არის, რადგან მისი უბოროტესი მტერი და გემრიელი ხორცის მოყვარული თვით მგელია. მაგრამ ყველაზე საკვირველი ისაა, რომ ბატკნები ადვილად ტყუვდებიან მგლებს.“*

### უკვდავ შუამავალთა სახეები

უდავოა, რომ ადამიანი ყოველთვის ცდილობს მიბაძოს იმ ადამიანებს, ვინც თავიანთი ქცევითა და ცხოვრების წესით იწვევენ მის მოხიბვლას, სიმპათიებს უჩენენ და სიყვარულის გრძნობას უნერგავენ. ამ თვალსაზრისით ცხადი ხდება ადამიანისთვის იმის აუცილებლობა, რისთვისაც ის ცეცხლში უნდა შევარდეს ან წყალში გადაეშვას. სწორედ ამიტომ, ადამიანისთვის მთავარი – კარგი ადამიანებისგან მაგალითის აღებაა. ამისათვის ალლაჰმა ადამიანებს არა მარტო წიგნები გამოუგზავნა, არამედ ადამიანებიც კი მოუვლინა შუამავლებად, რადგან მათში მოცემული ბრძანებები მათგან ცოცხლად მოესმინათ, მათი საქციელისა და მოქმედებებისთვის ყურადღება მიექციათ და თავიანთ ცხოვრებაში სწორი მაგალითი გადმოეღოთ. შუამავლები სწორედ ის ადამიანები არიან, ვისგანაც შეიძლება მხოლოდ საუკეთესო მაგალითის აღება, ვინც სრულყოფილია როგორც შინაგანად, ასევე გარეგნულად. ალლაჰის გამოგზავნილ თითოეულ შუამავალს განსაკუთრებული თვისებები გააჩნია და საუკეთესო ნიმუშის მიმცემია ყოველი ადამიანისთვის.





მაგალითად, შუამავლებს შორის წმინდა ნუჰის ცხოვრებას რომ გავეცნოთ, პირველ რიგში დავინახავთ რწმენაზე დაპატიჟებას, მოთმინებას, თავშეკავებასა და ბოროტებისადმი სასტიკ წინააღმდეგობას. წმინდა იბრაჰიმ შუამავლის ცხოვრებას თუ გადავხედავთ, ალლაჰის მტრების მიმართ მის თავდაუზოგავ შრომას დავინახავთ. მან თავისი ცხოვრება კერპთაყვანისმცემლობის გაუქმებას დაუთმო, აგრეთვე ნემრუდის ცეცხლი ვარდის ბაღჩად გადააკეთა, რომელიც ერთ-ერთი სასწაულებრივი მაგალითი იყო მისი მხრიდან. წმინდა მუსა შუამავლის ცხოვრება დაუნდობელი ფარაონის მიმართ ბრძოლაში ჩაიარა და მან ხალხს თავისი სიმართლით თვალები აუხილა. წმინდა მუსა შუამავლის განსხვავებული ქცევა და თვისებები ხალხში დიდ შთაბეჭდილებას ტოვებდა. ადამიანებს დიდად ანცვიფრებდა მისი სხვების მიმართ პატიების გრძნობა. წმინდა სულეიმან შუამავლის ცხოვრება დიდი სიმდიდრითა და განათლებით განისაზღვრება, მაგრამ იგი ყოველთვის ალლაჰს მადლობას უხდიდა და არასდროს გასჩენია სიამაყის გრძნობა, მიუხედავად თავისი ცხოვრებისა და შესაძლებლობებისა. ეს ნამდვილად განსაცვიფრებელი მდგომარეობაა! წმინდა ეიუბ შუამავალი მთლიანად მწუხარების, საოცარი მოთმინებისა და სიხარულის გამო ალლაჰზე მადლობის გადახდით ხასიათდება. წმინდა იუნუს შუამავლის ცხოვრება კი ალლაჰზე თავისი ნაკლოვანებების გამო პატიების თხოვნის მაგალითია. წმინდა იუსუფ შუამავალს ყოველი გასაჭირის დროს ალლაჰის იმედი ჰქონდა და დარწმუნებული იყო, რომ ის დაეხმარებოდა. იგი ალლაჰის დახმარების მოლოდინით აღსავსე ადამიანის საუკეთესო მაგალითის მაჩვენებელი იყო. წმინდა დაუდ შუამავლის ცხოვრება მრავალი სასწაულით იყო აღსავსე. ერთ-ერთი მათგანი ალლაჰისადმი ცრემლად დაღვრილი პატიების თხოვნაა. მოთმინების ნიმუშად ადამიანებს, ვისაც ერგოთ წილად მრავალი უბედურება, ვის თვალებშიც დაკარგა სამყარომ ფერი და მიმზიდველობა, მოევლინა შუამავალი იაყუბი. მან დაკარგა საყვარელი შვილი. განუწყვეტელი მწუხარებისგან ის დაბრმავდა, მაგრამ მოთმინებით იტანდა ყოველივეს, ეიმედებოდა ალლაჰი, მუდამდღე ევედრებოდა მის გადარჩენას.



წმინდა ადამ შუამავალმა (ა.დ.დ.მ.) და ევამ (ა.დ.დ.მ.) ალლაჰის ნებით პირველად ჩვენს პლანეტაზე შექმნეს 13 ოჯახი, რომლის საფუძველიც სიყვარულისა და თანხმობის რელიგიურ არსში იყო ჩაქსოვილი. თავიანთი რელიგიური ვალის ჰარმონიულად და გულდასმით შესასრულებლად მექაში პირველი მეჩეთი-ქააბა ააშენეს. ადამისა და ევას ურიცხვი შვილი სხვადასხვა ეკონომიკური და სოციალური მიზეზების გამო, პლანეტის სხვადასხვა მიმართულებით გაიფანტნენ. მათ დაარსეს უამრავი ქვეყანა და დაყვეს ხალხებად. მაგრამ ყოვლისშემძლე ალლაჰი არაერთგზის აგზავნიდა შუამავლებს და განამტკიცებდა მათ თავისი ღვთაებრივი შთაგონებით, ხელმეორედ აცოცხლებდა და ავრცელებდა ჭეშმარიტი რწმენის შუქს. უზენაესი ალლაჰის წყალობით კაცობრიობა გადაურჩა სულიერ დაცემას, ხალხი ყოველთვის პოულობდა ხსნას და იფარავდა თავისიანებს უმეცრებისა და სიბნელისგან. ბოლოს და ბოლოს დადგა ბედნიერების საუკუნე, რომელიც შეიძლება შევადაროთ ცისკრის მოსვლას. დადგა ახალი ერა კაცობრიობის ისტორიაში – მუჰამმედ შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) მოღვაწეობის დრო. ამ დროს ცის კაბადონზე გამოჩნდა ისეთი სულიერი სრულყოფილების ახალი ვარსკვლავი, რომელთან მიღწევაც კი შეუძლებელია უბრალო მოკვდავისთვის. ასე დასრულდა შუამავლების მოვლენა, რომელთა მისიაც მდგომარეობდა რწმენის გაცოცხლებაში, ვინაიდან სწორედ მაშინ იქნა სრულყოფილი რელიგია ისლამი, რელიგია, რომლითაც კმაყოფილი იყო ალლაჰი. შეიძლება ითქვას, რომ ადამიანებს თავიანთი ბუნებრივი მოთხოვნილებების დასაკმაყოფილებლად რაიმესკენ სწრაფვასა თუ ვინმეზე მისაბაძად მუჰამმედ შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) სახით სრულყოფილი ადამიანის საუკეთესო ნიმუში წარმოუდგათ. ის იყო ყოველმხრივი სრულყოფილების ნიმუში როგორც წმინდა ადამიანური, ასევე საზოგადოებრივ-სოციალური კუთხით.









## მარადიული ცხოვრების მეგზური – შუამავალი მუჰამმედი

(სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ)

შუამავალთა ისტორია და ეპოქა „მუჰამმედის შუქით“ იწყება. ალლაჰმა თავდაპირველად, სწორედ, მუჰამმედის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) შუქი შექმნა. ამგვარად, მისი ნათელი, (ნური) ერთ-ერთი ვერსიის მიხედვით, წმინდა ადამ შუამავლიდან დაწყებული 124 ათას შუამავალზე გადადიოდა და ბოლოს აბდულლაჰამდე მიაღწია. აბდულლაჰი წმინდა მუჰამმედ შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) მამა იყო. აბდულლაჰისა და ემინეს საშუალებით დედამიწას წმინდა მუჰამმედ შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) მოევლინა, რომელსაც ბოლოს თავისი შუქიც დაუბრუნდა.

ამგვარად, ნათელი ხდება, რომ სამყაროს დასაწყისი წმინდა მუჰამმედ შუამავალია. (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) წმინდა ადამ შუამავალსა და წმინდა მუჰამმედ შუამავალს (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) შორის საერთო რომ არ ყოფილიყო, მაშინ ადამ შუამავლის მონანიება ალლაჰის მიმართ წმინდა მუჰამმედის სახელით არ მოხდებოდა. წმინდა მუჰამმედ შუამავალი (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) ბრძანებს:

როდესაც ალლაჰმა წმინდა ადამ შუამავალი სამოთხიდან გამოიყვანა, იგი მიხვდა მის მიერ დაშვებულ შეცდომას და ალლაჰს ასე მიმართა:

*„დიდო ღმერთო, წმინდა მუჰამმედის ხათრისთვის ჩემი დაშვებული შეცდომის გამო, პატიებას გთხოვ!“*

მაშინ უზენაესმა ალლაჰმა ჰკითხა: „ო, ადამ, შენ საიდან იცი მუჰამმედი, ის ხომ ჯერ არ შექმნილა?“ წმინდა ადამ შუამავალმა (ალეისსელლამი) უპასუხა: „დიდო ღმერთო, შენ როდესაც გამაჩინე და სული შთამბერე, მაშინ თავი ზემოთ წამოვწიე და ცის კამარაზე წავიკითხე წარწერა: „ლაა ილააჰე ილლელლააჰ მუჰამმედუნ რესულულლააჰ“, მაშინ მე მივხვდი, რომ შენ თვითონ ისურვე შენს მშვენიერ სახელთან შენი საყვარელი არსების სახელის დაწერა“ უზენაესმა შემოქმედმა ადამ შუამავალს (ალეისსელლამი) პასუხად უთხრა: „ო, ადამ, შენ მართალი ხარ.



გაჩენილთაგან მუჰამმედი ჩემთვის ყველაზე ძვირფასია. შენ კი მისი სახელით პატიება მთხოვე, ამიტომ მეც გაპატიე. მუჰამმედი რომ არ ყოფილიყო, შენ არ გაგაჩენდი!“[1]

სწორედ, მუჰამმედის ხათრისთვის მოახერხა წმინდა ადამ შუამავალმა, თავისი ჩადენილი დანაშაულის გამოსყიდვა. წმინდა მუჰამმედ შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ხათრით არა მარტო ადამ შუამავალმა მოახერხა გადარჩენა, არამედ წმინდა იბრაჰიმმაც იხსნა საკუთარი შვილი – ისმაილი მსხვერპლად გაღებისგან. მის ნაცვლად ალლაჰმა ციდან ყოჩი გამოუგზავნა დასაკლავად.

როგორც ვხედავთ, წმინდა მუჰამმედ შუამავლის სახელით თვით შუამავლებიც სარგებლობდნენ. ბოლოს მათ შორის ისეთი შუამავალიც გამოჩნდა, ვისაც წმინდა მუჰამმედის თანამიმდევრობის სურვილი გაუჩნდა, რადგან მან იცოდა, ღვთაებრივი წყალობა რომ რგებოდა, მისი მიმდევარი უნდა ყოფილიყო.

მთელი სამყარო ელოდა მუჰამმედ შუამავლის ამქვეყნად მოვლენას, რადგან კაცობრიობა დაღლილი იყო უმეცრებისა და წარმართების ჭუჭყით. ბოლოს და ბოლოს ეს დღეც დადგა. მუჰჰამედ შუამავლის დაბადებამ 571 წლის 20 აპრილს რაბიულ ავვალის მთვარის 12-ში, დილას, მზის ამოსვლამდე კაცობრიობას ბედნიერება მოჰგვარა.



წმინდა მუჰამმედ შუამავალი მასზე ადრე მოვლენილ 124 ათას შუამავალზე ძვირფასი, მათთვის ცნობილი თუ უცნობი თვისებების მატარებელი, მის მიერ გაჩენილ ადამიანთა შორის ყველაზე საყვარელი და სრულყოფილი ადამიანია. ალლაჰმა ის უკანასკნელ შუამავლად გამოგზავნა დედამიწაზე და მისი სახელი კაცობრიობას არასდროს დაავიწყდება. იგი ერთ-ერთ ჰადისში ბრძანებს: *„მე გამოგზავნილი ვარ იმისათვის, რათა გაგიუმჯობესოთ ზნეობა.“* [2]

1. ჰაქიმი, მუსთედრექი 11, 672.
2. მუვათთა, ჰუსნულ ჰულუყ. 8.





**საუკეთესო მაგალითი / სანიმუშო ადამიანი**

მუჰამმედ შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) დაბადებით ეს სამყარო ალლაჰმა თავისი წყალობით შეამკო. დილის ცისკარმა და ოქროსფერმა დაისმა ფერები შეიცვალა, ადამიანები ჩაიძირნენ სულიერების ჩაუწვდომელ სამყაროში, სიტყვები და საუბრები განსაკუთრებული სიტკბოთი აივსო, სამყაროში ყველაფერმა თავისებური აზრი და სიფაქიზე ჰპოვა. კერპები შეირყა და კვარცხლბეკებიდან ძირს გადმოცვივდა, სადაც ისინი უმეცრებამ შედგა. მადაინში ირანელი მმართველების ციტადელები, სვეტები და ციხესიმაგრეები წაიქცა და დაიშალა. ბოროტებითა და ცოდვით სავსე სავას ტბა დაშრა, ეს იყო ალლაჰის ძლევამოსილების შედეგი, მისი ღვთაებრივი წყალობის გამოვლენა, რომელმაც მოიცვა მთელი სამყარო.

კაცობრიობის ისტორიაში წმინდა მუჰამმედ შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ერთადერთი ადამიანია, ვისი ცხოვრებისა და მოღვაწეობის ყველა დეტალიც დაწვრილებით იქნა შესწავლილი და გადაეცა მომავალ თაობებს. მისი ყოველი ქცევა, ყოველი ნაბიჯი, ყოველი სიტყვა და მოქმედება, შინაგანი სამყარო, სულიერი გრძნობები და ხასიათის ცვლაც კი, მისი ერთგული თანამოაზრეების მეხსიერებაში ჩაიბეჭდა. საყვარელი შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) სახე, ყოველი მისი მოძრაობა და მოქმედება მისი მიმდევრების ყოველდღიურ ცხოვრებაზე უზარმაზარ ზეგავლენას ახდენდა.

ალლაჰმა ადამიანებს ნიმუშის ასაღებად, წმინდა მუჰამმედ შუამავლის სახით, საუკეთესო თვისებების მატარებელი ადამიანი გამოუგზავნა, რომლისგანაც შეიძლება ავიღოთ ისეთი მაგალითები, როგორიცაა: ალლაჰის მიმართ მადლიერებისა და კმაყოფილების გრძნობა, მოთმენა, ხელგაშლილობა, სიკეთე, წონასწორობის შენარჩუნება, პატივისცემა, დაფასება და სხვა.

უზენაესი ალლაჰის მიერ გამოგზავნილი მუჰამმედ შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ცხოვრება ჩვენი პლანეტის ყველა ხალხისათვის უმწიკვლო ნიმუშს წარმოად-



გენს, ვინაიდან სამყაროს შემქმნელი ყურანში ბრძანებს:

**„ალლაჰის შუამავალი თქვენთვის სანიმუშო მაგალითი იყო მათთვის, ვისაც ალლაჰის და განკითხვის დღის იმედი აქვს და მოწიწებით ახსენებს მას** (ალლაჰს).**“**[1]

لَقَدْ كَانَ لَكُمْ فِي رَسُولِ اللَّهِ أُسْوَةٌ

حَسَنَةٌ لِمَن كَانَ يَرْجُو اللَّهَ وَالْيَوْمَ الآخِرَ وَذَكَرَ اللَّهَ كَثِيراً

წმინდა მუჰამმედ შუამავალმა (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ცხოვრების ყველა საკითხში ისეთი სანიმუშო მაგალითი გვიჩვენა, რომლის მიღწევაც მხოლოდ ადამიანს შეუძლია. მის ყოველ მოქმედებაში ყველაზე საუკეთესო სილამაზე იგრძნობა. ამიტომ ყოველ ადამიანს შეუძლია წმინდა მუჰამმედ შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) სუნნეთიდან მისთვის საუკეთესო მაგალითი გადმოიღოს. წმინდა მუჰამმედ შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) ქცევები, ვარდების ისეთი ლამაზი თაიგულია, საიდანაც ყოველ ადამიანს მისთვის სასურველი ყვავილის ამორჩევა შეუძლია.

როგორც უკვე ვთქვით, წმინდა მუჰამმედ შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ამქვეყნად მოვლენილ ადამიანთა შორის ყველაზე სანიმუშოა. მაგალითად, დამნაშავე – მოსამართლისთვის, ან მოსამართლე – დამნაშავისთვის მაგალითი ვერასდროს გახდება. აგრეთვე, მთელი ცხოვრების სიღარიბეში გამტარებელი ადამიანიც მდიდრისთვის მაგალითი ვერ იქნება. ხოლო წმინდა მუჰამმედ შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) ცხოვრება ყველა ადამიანისთვის სამაგალითოა, რადგან ალლაჰმა ის ობლად გააჩინა, ყოველგვარი ცხოვრების გამოცდილება მისცა და საბოლოოდ ადამიანისთვის შესაძლებელ მაქსიმალურ ზღვრამდე მიიყვანა. ის ჯერ ალლაჰის შუამავალი გახდა, შემდეგ კი – სახელმწიფოს მეთაური. ამიტომ მას მრავალი საბედისწერო ნაბიჯის გადადგმა და ურთულესი საქმის გაკეთება მოუხდა. უზენაესმა ალლაჰმა

1. სურა ალ-აჰზაბი, აიათი 21.





ყურანში შუამავალი მუჰამმედი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) წარმოადგინა როგორც „უსვაი ხასანა“, რაც „საუკეთესო ნიმუშს“ ნაშნავს.



ალლაჰის შუამავლებისა და მათ ნაკვალევს მიმდევართა გარდა, ადამიანებზე გადარჩენის გზის მაჩვენებელი სხვა მკვლევარები და თავიანთი მოსაზრების მქონე ფილოსოფოსები, ამ საკითხთან დაკავშირებით, ყოველთვის არასრულფასოვანი მოსაზრებებით გამოირჩეოდნენ. შუამავლები, ალლაჰის ბრძანებების წყალობით, სამაგალითოდ ჩამოყალიბდნენ. მაგრამ ისინი, ვინც ალლაჰის კანონებს არ ემორჩილებოდნენ და თავიანთი მოსაზრებების მეშვეობით ცდილობდნენ სწორი გზის პოვნას ან სხვაზე მაგალითის მიცემას, ვერც საკუთარი თავს და ვერც სხვას ვერაფრით დაეხმარნენ.

მაგალითად, არისტოტელეს მიერ ჩამოყალიბებული ეთიკური ფილოსოფიის საშუალებით, რომელიც ალლაჰის კანონებს არ იზიარებდა, ვერც ერთ ისეთ ადამიანს ვერ ვნახავთ, რომელმაც წარმატება მოიპოვა. ფილოსოფოსთა ისეთი ტაქტიკა, რომელიც ალლაჰის კანონებს არ მოიცავს, წარმატებას ვერ მიაღწევს.

ადამიანისთვის ყველაზე ძვირფასი ხელჩასაჭიდი ალლაჰის მიერ გამოგზავნილი ყურანია, რომლის მიმდევარი დაცულია ყოველი შეცდომისგან. წმინდა ყურანი ყველაზე ძლიერ სწორედ წმინდა მუჰამმედ შუამავალს ესმოდა და ის ყოველთვის მის მიხედვით დგამდა ნაბიჯს. ამიტომ ადამიანისთვის ყველაზე ძვირფასი მხოლოდ ყურანი და შუამავლის სუნნეთია.

მეორე მხრივ, ჩვენთვის ცნობილია, რომ წმინდა მუჰამმედი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) შუამავლობის მინიჭებამდეც სანიმუშო,ყველასთვის სანდო და საყვარელი ადამიანი იყო. მას ყველა „ემინს“ (საიმედოს და „სადიყს“ (ერთგული) ეძახდა. მუჰამმედ შუამავლის ყველა ენდობოდა და მის გადაწყვეტილებებს პატივს სცემდა, რადგან იცოდნენ, რომ ის სამართლიანი







იყო და უსამართლოდ არასდროს მოიქცეოდა. სწორედ, მისი გადაწყვეტილებით მოხდა ქააბას კედელში ე. წ. „ჰაჯერულ ასვადის“ (სამოთხის ქვის) განთავსება.

წმინდა მუჰამმედ შუამავალს (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) არაბები ისე დიდ პატივს სცემდნენ, რომ თვით მისმა უბოროტესმა მტერმა აბუ სუფიანმაც კი ვერ შეძლო სიმართლის დაფარვა, როცა რომის იმპერატორი ჰერაკლე მას შეეკითხა: „ – ყოფილა შემთხვევა, რომ მუჰამმედს (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) არ შეესრულებინა თავისი პარობა?

– არა! ის ყოველთვის თავის სიტყვას ასრულებდა!“ უპასუხა აბუ სუფიანმა.

ალლაჰის შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ცად ამაღლების შემდეგ, როდესაც აბუ ბაქრს ჰკითხეს, სჯეროდა თუ არა ამ სასწაულის, მან უპასუხა:

„თუკი მუჰამმედმა თქვა, მაშინ მართალია!“ უპასუხა აბუ სუფიანმა.

მუჰამმედ შუამავლის სამართლიანობის შესახებ უამრავი მაგალითის მოყვანა შეიძლება:

ჰაიბერის ბრძოლის წინა დღეებში, ერთ-ერთი ებრაელი მწყემსი, რომელსაც იესარი ერქვა, ალლაჰის შუამავალთან მივიდა. ცოტაოდენი საუბრის შემდეგ, მან ისლამი მიიღო და მუსლიმანთა რიგებში გაერთიანება მოისურვა. მაგრამ მუჰამმედ შუამავალმა (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) მას ჯერ ცხვრების თავიანთ პატრონებზე ჩაბარება და მათ რიგებში მხოლოდ მის შემდეგ გაერთიანება ურჩია. ეს სწორედ ის მაგალითია, როცა, ყველაზე მწვავე მომენტშიც კი ალლაჰის წმინდა შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) მკვეთრად გამოხატავს სხვის ანაბარზე გაფრთხილების აუცილებლობას. ალლაჰის შუამავლის (ალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ამგვარი მაგალითების წყალობით სხვა სარწმუნოების უამრავი მიმდევარი იძულებული გახდა ისლამი მიეღო, რადგან ისინი მასში ცუდს ვერაფერს ხედავდნენ. ისტორიაში უამრავი ასეთი მაგალითია.








789 წელს ფრანგმა ფილოსოფოსმა ლაფაიეტმა ადამიანის უფლებების შესახებ წიგნი გამოსცა, სადაც ისლამის კანონების შესახებ ხმამაღლა განაცხადა:

**„ო, მუჰამმედ! ამ დრომდე ვერავინ მიაღწია სამართლიანობის იმ დონეს, რომელიც შენ პრაქტიკულად განახორციელე ხალხის ცხოვრებაში!“**

გასული საუკუნის შუა წლებში ჰოლანდიის ქალაქ ლაჰეიში შეიკრიბა სხვადასხვა ქვეყნიდან ჩამოსულ მეცნიერთა საბჭო, რომელსაც უნდა დაესახელებინა მსოფლიოს „ასი გამოჩენილი ადამიანი.“ მიუხედავად იმისა, რომ დამსწრეთაგან ყველა ქრისტიანი იყო, თითოეული მათგანის არჩევანი წმინდა მუჰამმედ შუამავალზე შეჩერდა და ის ნომერ პირველ ადამიანად დაასახელეს.

მუჰამმედ შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) სამართლიანობასა და კარგ ადამიანობას, როგორც ვხედავთ, არამუსლიმანებიც აშკარად აღიარებენ.

### სამაგალითო ადამიანი და მაღალი ზნეობა

როგორც ზემოთ აღვნიშნეთ, წმინდა მუჰამმედ შუამავლის მსგავსი თვისებების მქონე, სამართლიანი და მაღალი ზნეობის ადამიანის ნახვა შეუძლებელია. მისი სამაგალითო ადამიანობის მთლიანად აღწერა რომ დავიწყოთ, ამისათვის მრავალტომიანი წიგნის დაწერა მოგვიწევს.

ისლამის წყაროებში, ყურანსა და სუნნეთში, სადაც ნათლად ვხედავთ ყველაფერს, არსებობს მრავალი საკითხი, რომლებიც ადამიანებისთვის მიუწვდომელი რჩება, მაგრამ ისინი მუჰამმედ შუამავლისთვის ცნობილი იყო. სწორედ ამიტომ, ალლაჰის შუამავლის მოქმედების ყოველი მხარე სხვადასხვა მხრივ არის დახასიათებული.

თუკი ყურადღებით გავეცნობით ისლამის მეცნიერულ სამყაროში 1400 წლის განმავლობაში გამოცემულ ყველა ნაწარმოებს, ერთი რამ ცხადი გახდება: ყოველი მათგანი დაწერილია







ერთი მიზნით – აეხსნათ ხალხისთვის მუჰამმედ შუამავლის მორალურ-რელიგიური თვისებები.

ერთ დღეს ხალიდ იბნ ველიდს ერთ-ერთი არაბული ტომის ხელმძღვანელმა ჰკითხა:

– „ო, ხალიდ, გთხოვთ ალლაჰის შუამავლის აღნაგობა, ადამიანობა და ქცევა დაგვიხასიათო!“

ხალიდმა უპასუხა:

– „ეს შეუძლებელია, ამისათვის სიტყვები არ მეყოფა!“

მაგრამ ტომის მმართველის დაძალებაზე:

– „როგორც შეძლებ, ისე დაგვიხასიათე!“ – ხალიდ იბნ ველიდმა არაჩვეულებრივი პასუხი გასცა: „გამოგზავნილი ისეთი სრულყოფილი სახეა, რომ მასში მკაფიოდ ჩანს მისი გამომგზავნელის ძლევამოსილება. ვინაიდან მისი გამომგზავნელი თვით სამყაროს გამჩენია, წარმოვიდგინოთ მისი სიდიადე, ვინც ის გამოგზავნა!“

ჰალიდ იბნ ველიდის სიტყვებიდან გამომდინარეობს, რომ ალლაჰის შუამავლის დახასიათება შეუძლებელია. ამის შესახებ იმამი ქურთუბი ამბობს:

„ალლაჰის შუამავლის სილამაზე ჩვენთვის დაფარულია. დანახვა რომ შეგვძლებოდა, მის სილამაზის ცქერას ჩვენი თვალები ვერ გაუძლებდა!“

წმინდა შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) გვერდით მყოფ ადამიანთაგან მუდმივად მისი შუქის დანახვა მხოლოდ რამდენიმეს შეეძლო. გადმოცემის მიხედვით, როცა ალლაჰის შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) მეჩეთში ხალხს ესაუბრებოდა, მათგან თვალებში მას მხოლოდ აბუ ბაქრი და ომარი უყურებდნენ, სხვები კი თავებდახრილი უსმენდნენ.

ამ საკითხის შესახებ ამრ იბნ ასი ამბობს:

„დიდი ხნის განმავლობაში ალლაჰის შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) გვერდით ვიყავი, მაგრამ მისი









საუბრის დროს ვერ მოვახერხე თავის მაღლა აწევა და მისი სახის ცქერით დატკბობა. დღეს რომ მთხოვონ მისი დახასიათება, ამას ნამდვილად ვერ შევძლებ.“[1]

ადამიანების მიერ, მუჰამმედ შუამავლის შუქის დანახვა, მისი ნამდვილი სილამაზის შეგრძნება ისევე შეუძლებელია, როგორც ჭიქაში ერთი დოქი წყლის მოთავსება.

ახლა კი, ალლაჰის შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) სანიმუშო ადამიანად გაცნობის მიზნით, რამდენიმე მაგალითი კიდევ განვიხილოთ:

„ალლაჰის შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) სახით ძალიან ლამაზი და მიმზიდველი იყო. ერთ-ერთ ებრაელს – აბდულლაჰ იბნ სელამს, შუამავლის მიერ ჰიჯრის გაკეთების დროს მისი დანახვის ინტერესი გაუჩნდა და იკითხა, რომელი იყო იგი. წმინდა შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) დანახვაზე „ამ სახის პატრონი ტყუილს არასდროს იტყვისო“ – თქვა და გამუსლიმანდა. ალლაჰის შუამავალი ისეთი სილამაზით იყო შემკული, ისეთი სხივნათელი და შთამბეჭდავი, რომ დამატებითი ახსნა-განმარტება და მტკიცება მის მისიას არ ესაჭიროებოდა.

ალლაჰის შუამავალს როცა რაიმე არ მოეწონებოდა, მაშინვე სახეზე შეემჩნეოდა, ხოლო თუკი მოეწონებოდა, სახით კმაყოფილებას აუცილებლად გამოხატავდა.

მუჰამმედ შუამავალი ძალიან მორიდებული და თავაზიანი იყო. ის სახეზე დიდი ყურადღებით არავის შეხედავდა. ხშირად დაბლა უფრო მეტს იყურებოდა, ვიდრე მაღლა. საყვედურს ადამიანს პირში არასდროს მიახლიდა. თუკი ვინმეს საქციელი არ მოეწონებოდა, მის სახელს სხვების თანდასწრებით არასდროს ახსენებდა. ის მათ მიერ ჩადენილ შეცდომაზე ზოგადად ისაუბრებდა და ამგვარად აგრძნობინებდა დამნაშავეს თავის შეცდომას.

ცუდ სიტყვას არასდროს იტყოდა, მისი საუბარი ყოველთვის სხვებისთვის საუკეთესო მაგალითი იყო. მის ლექსიკონში

1. მუსლიმი, იმანი, 192. აჰმედ იბნ ჰანბელი 4-199.







ჭორისა და ზიზღის გამომხატველი სიტყვები არ არსებობდა. ყველას თავისი განათლებისა და დონის მიხედვით ესაუბრებოდა.

ალლაჰის შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ძალიან თავაზიანი და კეთილი, იყო. იგი სიცილის დროს არასდროს გადაიხარხარებდა, მხოლოდ გაიღიმებდა. მის დამნახავ ადამიანს ალლაჰის შიში უჩნდებოდა, ხოლო ვინც მასთან საუბარს გამართავდა, მის მიმართ ყველა სიყვარულით იმსჭვალებოდა.

მას ნათესავების დაფასება და პატივისცემა ძალიან უყვარდა. როგორც თავის მეგობრებს, სხვა ადამიანებსაც ყოველთვის თბილად ექცეოდა.

ალლაჰის შუამავალი მოსამსახურეებს განსაკუთრებით აფასებდა და მათ არასდროს ჩაგრავდა. რასაც თვითონ იცვამდა და ჭამდა, მათაც იგივეს აცმევდა და აჭმევდა. იგი ნამდვილი ვაჟკაცი, გამბედავი, გულადი და მამაცი იყო, ხოლო საჭიროების დროს – უწყინარი და ლმობიერი.

ამასთან, წმინდა შუამავალი უაღრესად ხელგაშლილი ადამიანი იყო. ისეთი, რომლის წარმოდგენაც კი დღეს შეუძლებელია. იგი ღარიბი იყო, მაგრამ მისი არასდროს ეშინოდა.

ჯაბირის გადმოცემით, „ალლაჰის შუამავალს როცა რაიმეს მოთხოვდი, პასუხად უარს არასდროს მიიღებდი.[1]

შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ყველაზე ხშირად ნათესავებს მოინახულებდა ხოლმე. აგრეთვე, ადამიანების მიმართ დიდი პატივისცემის გამომხატველი, ცუდი საქციელისგან ყოველთვის დაცული და კარგი საქციელით ყველასგან გამორჩეული ადამიანი იყო.

იგი ტყუილად არასდროს ლაპარაკობდა. მისი დუმილი დიდხანს გრძელდებოდა. ლაპარაკს არასდროს შეწყვეტდა და ბოლომდე მიიყვანდა. ის მრავალ მნიშვნელობას რამდენიმე სიტყვაში მოაქცევდა და ისე წარმოთქვამდა. მისი საუბარი

1. მუსლიმი, ფეზაილი, 56.





ყოველთვის დალაგებული და ყველასთვის ადვილად გასაგები იყო. მის საუბარში რაიმე ნაკლს ან ზედმეტს ვერასდროს აღმოაჩენდი.

სხვისი ქონების მითვისებასა და ადამიანის უფლებების დარღვევის გარდა, ალლაჰის შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) არაფერზე ბრაზდებოდა. ასეთ დროს მისი გაბრაზება სამართლის პოვნამდე გრძელდებოდა და სიმშვიდე მხოლოდ მისი დამტკიცების შემდეგ ეუფლებოდა. თავისთავზე არასდროს ბრაზდებოდა და არც არასდროს მართავდა სხვებთან კამათს.

ალლაჰის შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) უნებართვოდ სხვის სახლში არასდროს შევიდოდა. საკუთარ სახლში ყოფნისას ის დროს ყოველთვის სამ ნაწილად ყოფდა: ერთ ნაწილს ალლაჰის მსახურებას უთმობდა, მეორეს – ოჯახს, ხოლო მესამეს – თავისთავს. თავისთვის დათმობილ დროში სტუმრებსაც ღებულობდა და მათგან უკმაყოფილოს არავის ტოვებდა. ყველა ადამიანის გულს ადვილად იპყრობდა.

მეჩეთში მისული, ერთსა და იმავე ადგილას არასდროს ჯდებოდა. იგი ყოველთვის სხვადასხვა ადგილას მოიკალათებდა, რადგან არ უნდოდა რომელიმე ადგილი, მისი დაჯდომის გამო, სხვა ადგილებისგან გამორჩეული ყოფილიყო. ყოველივეს, რასაც თვითონ აკეთებდა, სხვებსაც მოუწოდებდა.

თუკი ვინმე ალლაჰის შუამავლისგან (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) დახმარებას მოითხოვდა, როგორი მნიშვნელოვანი ან თუნდ უმნიშვნელოც არ უნდა ყოფილიყო, მის საბოლოო მოგვარებამდე ვერ მოისვენებდა. ადამიანების მიმართ ტკბილ სიტყვებს არასდროს დაინანებდა, იგი ყველას დარდის გამზიარებელი იყო. ვინ რა თანამდებობის, როგორი მდიდარი ან ღარიბი იყო, მნიშვნელობას არასდროს ანიჭებდა. მისთვის მთავარი – მათი ადამიანობა იყო.

წმინდა შუამავალი (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) სირცხვილისა და შეცდომის გამო არავის გაკიცხავდა. იგი სხვის სირცხვილს სააშკარაოზე არასდროს გამოიტანდა. ადამიანს თავის დანაშაულს წყენის გარეშე მიახვედრებდა და მისი



გამოსწორებისკენ მოუწოდებდა.

ალლაჰის შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ყოველთვის მადლის მოგების მაგალითებით საუბრობდა. მისი ქადაგება ძირითადად მეჩეთში მიმდინარეობდა. საუბარს როცა დაიწყებდა, მას ყველა გულმოდგინედ უსმენდა და თხრობას არასდროს აწყვეტინებდა. ამის შესახებ წმინდა ომარი გადმოგვცემს: „მათ თავზე ჩიტი რომ დამჯდარიყო, შეიძლება საათობით არ აფრენილიყო, რადგან ადამიანები საათობით ერთ ადგილას გაუნძვრევლად ისხდნენ და ისე უსმენდნენ წმინდა შუამავალს. ხშირ შემთხვევაში ადამიანებს შუამავალზე შეკითხვის დასმაც კი ერიდებოდათ, რათა მას თხრობა არ შეეწყვიტა.

ალლაჰის შუამავალ (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) მუჰამმედზე დიდი და ძვირფასი ადამიანი არ მოიძებნებოდა. მას ცხოვრების შიში არასდროს ჰქონია, ყოველთვის ძლიერი ნებისყოფა ჰქონდა და შეცდომას არასდროს უშვებდა.

ალლაჰის შუამავალმა (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) მოსაკლავად ჩასაფრებულებს სურა „იასინის“ ორი აიათის კითხვით ისე მშვიდად ჩაუარა, რომ არანაირი შიში არ უგრძვნია.

إِنَّا جَعَلْنَا فِي أَعْنَاقِهِمْ أَغْلاَلاً فَهِيَ إِلَى الْأَذْقَانِ فَهُم مُّقْمَحُونَ

وَجَعَلْنَا مِن بَيْنِ أَيْدِيهِمْ سَدًّا وَمِنْ خَلْفِهِمْ سَدًّا فَأَغْشَيْنَاهُمْ فَهُمْ لاَ يُبْصِرُونَ

**„ჭეშმარიტად, ჩვენ მათ კისრებზე ნიკაპამდე ბორკილები დავადეთ და მათ თავები მაღლა ასწიეს. ჩვენ მათ წინ და უკან ზღუდეები აღვმართეთ და მათ გადასაფენები გადავაფარეთ, და ისინი ვერ ხედავენ.“[1]**

წმინდა ალი ბრძანებს:

„ბედირის მძვინვარე ომში ჩვენ ხანდახან ალლაჰის შუამავალს (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ვაფარებდით თავს.

1. სურა იასინი, აიათი 8-9.





ჩვენში ყველაზე ძლიერი ის იყო და ყოველთვის მტერთან ახლოს იმყოფებოდა.[1]

ის ალლაჰის ბრძანებების დასაცავად ყოველთვის ყველაზე წინა ხაზზე იბრძოდა. ვიცით რომ ჰუნეინის ბრძოლაში, ის მტრის ჯარში შეიჭრა და გაანადგურა.

ერთ ჰადისში ალლაჰის შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ასე ბრძანებს:

„ვფიცავ ალლაჰის სახელს, რომ მის გზაზე შეჰიდობა და შემდეგ გაცოცხლება, შემდეგ კვლავ შეჰიდობა და კვლავ გაცოცხლება, კიდევ ერთხელ შეჰიდობა და ისევ გაცოცხლება–ნამდვილად კარგი იქნებოდა!“[2]

ალლაჰის შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) თვისებების შესახებ წმინდა აიშე გადმოგვცემს:

„იგი არავის შეარცხვენდა, ცუდი საქმის სამაგიეროს არავის უხდიდა, ყოველთვის მპატიებელი და შემწყნარებელი იყო, ცუდს არასდროს გააკეთებდა. საკუთარი თავის გამო ვინმეზე შურისძიება არასდროს უფიქრია. არც ერთი მონისა და მოსამსახურის, თუგინდ რომელიმე ცხოველის მიმართ სისასტიკე არასდროს გამოუჩენია.“[3]

ალლაჰი თავის შუამავალს ამ საკითხთან დაკავშირებით ასე მიმართავს:

فَبِمَا رَحْمَةٍ مِنَ اللّٰهِ لِنتَ لَهُمْ وَلَوْ كُنتَ فَظًّا غَلِيظَ الْقَلْبِ لاَنفَضُّواْ مِنْ حَوْلِكَ

**„ალლაჰის წყალობით შენ იყავი თბილი მასთან ურთიერთობაში. შენ უხეში და გულქვა რომ ყოფილიყავი, მაშინ ისინი დაუყოვნებლივ მიგატოვებდნენ. აპატიე მათ, ითხოვე მათთვის პატიება და შეუთანხმდი მათ საქმეში. როცა შენ მიიღებ გადაწყვეტილებას, იქონიე ალლაჰის იმედი, ალლაჰს ხომ უყვარს მოიმედეები.“[4]**

1. აჰმედ იბნ ჰანბელი, 1-86.
2. მუსლიმი, იმარე, 103.
3. მუსლიმი, ფეზაილი, 79.
4. სურა ალ-იმრანი, აიათი 159.



ნამდვილად შეიძლება ვთქვათ, რომ იმდროინდელმა უვიცმა ადამიანებმა, ალლაჰის შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) თბილი ხასიათის, ლამაზი ქცევისა და ადამიანობის წინაშე ქედი მოიხარეს; იმიტომ, რომ ალლაჰის შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) მხოლოდ მათ გადარჩენას ითხოვდა და ცდილობდა ტანჯვისგან მათ დახსნას. ის ისეთ საქმეს არავის უბრძანებდა, რასაც თვითონ არ აკეთებდა. მისი წინამძღოლი მხოლოდ ყურანი იყო.

დაწვრილებით ცნობილია, რომ მუჰამმედ შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) გულთბილობასა და გულკეთილობას, ყოვლისმპატიებელს და დიდსულოვან თვისებებს არაბეთის უდაბნოს ნახევრადველური შვილები ისე ემალებოდნენ და უფრთხოდნენ, როგორც სანთელი ცეცხლს. ბოლოს მხოლოდ მუჰამმედ შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) დაეხმარა მათ ტომობრივი გადმონაშთებისა და წარმართული ცნებისგან განთავისუფლებაში, ვინაიდან ის იყო მოსული ახალი საზოგადოების მოსაწყობად და არა დასანგრევად. ის იყო არა ბოროტებისა და ომის, არამედ მშვიდობისა და მოწყალების წარმომადგენელი. ის იყო ადამიანობისა და გულწრფელობის სიმბოლო, არასდროს უბრძანებდა ვინმეს იმის გაკეთებას, რაც მას სულითა და გულით არ მოეწონებოდა, თავისი ქცევითა და ხასიათით ის იყო „ცოცხალი ყურანი“. ერთი სიტყვით, შუამავალი მუჰამმედი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) სანიმუშო პიროვნება იყო, რაც გამომჟღავნდა მის ყოველ მოქმედებაში. მთელი მისი თავდაუზოგავი ცხოვრება ალლაჰის მსახურებასა და რწმენის გავრცელებაში გაილია. ის ნათესავებსა და ახლობლებთან ურთიერთობაში იდეალი იყო. მისი გულმოწყალება დაუძინებელ მტრებსაც კი იპყრობდა. მუჰამმედ შუამავალმა (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) თავისი ცხოვრებითა და ქცევით კაცობრიობას წარმოუდგინა ზნეობის ისეთი მაღალი ნიმუში, რომლის პრინციპებიც თავის აქტუალურობას დღესაც არ კარგავს. ის იყო „მარადიული ბედნიერების“ მეგზური და ხალხის წინაშე ღრმა პასუხისმგებლობა დაამტკიცა.





ნამაზის ლოცვასთან დაკავშირებით ალლაჰის შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) დამოკიდებულება ძალიან მტკიცე იყო. ის ღამით დროის ძალიან ცოტა ნაწილს უთმობდა ძილს. ხშირ შემთხვევაში მთელი ღამის განმავლობაში მისი სხეული საწოლს საერთოდ არ ეხებოდა. როცა უამრავი ადამიანი ღამის ღრმა ძილს იყო მიცემული, ის ლოცულობდა, და თვალცრემლიანი ევედრებოდა ალლაჰს. მუჰამმედ შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ზექათის გადახდის შესახებ მტკიცედ მოუწოდებდა, რადგან ეს ერთ-ერთი ძვირფასი და მნიშვნელოვანი საქმე იყო, რაც მათ უნდა გაეკეთებინათ. ამის მაგალითს თავდაპირველად თვითონვე უჩვენებდა. ალლაჰი ბრძანებს:

الَّذِينَ يُؤْمِنُونَ بِالْغَيْبِ وَيُقِيمُونَ الصَّلاةَ وَمِمَّا رَزَقْنَاهُمْ يُنفِقُون

**„...ზექათს გასცემენ იმისგან, რაც ჩვენ მათ წილად ვარგუნეთ.“[1]**

ასეთი ადამიანები ყოველთვის გამარჯვებული იქნებიან და ამით ისინი არასდროს დაზარალდებიან.

ალლაჰის შუამავალი ამქვეყნიურ ქონებას ან ფულს არასდროს შეინახავდა, ის მათ ალლაჰის გზაზე ხარჯავდა. მისი თანამიმდევრებიდან აბუ ზერრი გადმოგვცემს:

ალლაჰის შუამავლთან (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ერთად მედინას გარეუბანში მივდიოდით, მალე ჩვენ წინ უჰუდის მთა გამოჩნდა. შუამავალმა მითხრა:

„აბუ ზერრ! უჰუდის მთისოდენა ოქრო რომ მქონდეს, მე არ გამახარებს. იმ ოქროთი მხოლოდ ვალს გადავიხდი, ხოლო დანარჩენს სამ დღეზე მეტს არ გავაჩერებ, სულ დავარიგებ.“[2]

მარხვა, რამაზნის თვის გარდა, სხვა დროს აუცილებელი არ არის, მაგრამ ამის მიუხედავად, ალლაჰის შუამავლის მიერ მარხვის გარეშე გატარებულ თვეს ან კვირას ვერ ვხედავთ.

1. სურა ბაყარა, აიათი 3.
2. მუსლიმი, ზექათი, 32. ბუჰარი, ისთიქრაზი, 3.



წმინდა აიშე გადმოგვცემს:

„ალლაჰის შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლ-ემ) ხანდახან განუწყვეტლივ მარხულობდა. ეს ზოგჯერ იმდენ ხანს გრძელდებოდა, ვფიქრობდით, ალბათ დარჩენილ ცხოვრებას სულ მარხვაში გაატარებდა.“[1]

წმინდა შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ყოველი თვის 13, 14 და 15 რიცხვებში, შევვალის მთვარის 6 და მუჰარრემის მთვარეში აშურა დღეს ყოველთვის მარხული იყო. ამას შეიძლება დავუმატოთ ისიც, რომ ყოველ ორშაბათსა და ხუთშაბათსაც მარხვაში ატარებდა.

ხშირად ალლაჰის შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) სამ დღეს უჭმელ-უსმელი მარხვაში ატარებდა. როდესაც თანამიმდევართაგან ამის გაკეთებას ვინმე ისურვებდა, „თქვენ ამას ვერ შეძლებთ“ – ეტყოდა მათ და მის გაკეთების ნებას არ მისცემდა.[2]

აუცილებლად უნდა გავითვალისწინოთ ის, რომ ალლაჰის შუამავალი, (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ჩვენთვის სანიმუშო მაგალითია, მას უნდა მივბაძოთ და განვსაზღვროთ მის მიერ შესრულებული საქმეებიდან რომელია ჩვენთვის მაგალითის ასაღებად, რადგან ეს ძალიან მნიშვნელოვანია.

არსებობს ალლაჰის შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) მიერ გაკეთებული ზოგიერთი საქმე, რომლებსაც ჩვენ ვერ შევძლებთ, რადგან ეს მხოლოდ მისი შესასრულებელი იყო. მაგრამ, მეორე მხრივ, მისი ქცევის, ბრძანების, მოქმედების შესრულება შეგვიძლია და უნდა გავაკეთოთ.

მართალია, ადამიანმა რაც არ უნდა აკეთოს, ალლაჰის შუამავლის დონეს ვერ მიაღწევს, მაგრამ ის, ვინც მის ნაკვალევს გაჰყვება, მას მიბაძავს, მის ნაბრძანებს შეასრულებს, თავის წარმოდგენაში შეიძლება პატარა მუჰამმედი გახდეს.

1. ბუჰარი, სავმი, 53.
2. ბუჰარი, სავმი, 48.





**მუჰამმედის** (სალლელლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) **კვალდაკვალ მიყოლის სულიერი მდგომარეობა**

იმისათვის, რათა მუჰამმედ შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ცხოვრებიდან მივიღოთ საკმარისი სარგებელი და შევიგრძნოთ რწმენის სიტკბო, აუცილებელია ჯერ გული მოვამზადოთ იმ დონემდე, რომ შევძლოთ უმაღლესი ჭეშმარიტებების აღქმა.

لَقَدْ كَانَ لَكُمْ فِي رَسُولِ اللَّهِ أُسْوَةٌ

حَسَنَةٌ لِمَن كَانَ يَرْجُو اللَّهَ وَالْيَوْمَ الآخِرَ وَذَكَرَ اللَّهَ كَثِيراً

**„ალლაჰის შუამავალი საუკეთესო მაგალითია თქვენთვის, მათთვის, ვისაც ალლაჰისა და განკითხვის დღის იმედი აქვს და მოწიწებით ახსენებს ალლაჰს.“[1]**

ამ აიათის კითხვისას აუცილებელია ყურადღება გავამახვილოთ ისეთ მომენტებზე, როგორიცაა ალლაჰის შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) პრინციპების მიყოლა: „ალლაჰისა და განკითხვის დღი იმედი“ და „ალლაჰის ხშირი ხსენება.“

ყველასათვის ცნობილია, რომ ყოველდღიური ლოცვა სრულდება მკაცრად დაწესებულ დროს, მაგრამ რწმენის შენახვა და განმტკიცება არის მუდმივი აუცილებლობა.

უზენაესი ალლაჰი მოგვიწოდებს:

يَا أَيُّهَا الَّذِينَ آمَنُوا اذْكُرُوا اللَّهَ ذِكْرًا كَثِيرًا

**„ო, თქვენ, ვინც ირწმუნეთ! ალლაჰი ხშირ-ხშირად ახსენეთ.“[2]**

როგორც ვხედავთ, ამ აიათში ალლაჰის ხსენების რაოდე-

1. სურა ალ-აჰზაბ, აიათი 33.
2. სურა ალ-აჰზაბი, აიათი 41.



ნობა დასახელებული არ არის, რაც იმას ნიშნავს, რომ ჩვენი ღვთისმსახურება ჩვენივე შესაძლებლობების მაქსიმალური ძალებით არის განსაზღვრული. ჩვენ რამდენსაც შევძლებთ, იმდენი უნდა გავაკეთოთ.

ალლაჰი შემდეგ აიათში ბრძანებს:

أَلاَ بِذِكْرِ اللَّهِ تَطْمَئِنُّ الْقُلُوبُ

**„მათ ირწმუნეს, მათი გულები მშვიდდება ალლაჰის ხსენებით. და ნუთუ გულები ალლაჰის ხსენებით არ ჰპოვებენ სიმშვიდეს?“[1]**

ალლაჰის ხსენებაში, რა თქმა უნდა, არ იგულისხმება მხოლოდ მისი სახელის წარმოთქმა. მთავარია მის სახელს გულში მნიშვნელოვანი ადგილი ეჭიროს. ალლაჰის გულით გახსენება ადამიანში არსებულ სიბინძურეს გაწმენდს და გაანათებს. თუკი ადამიანს გული სუფთა ექნება, მაშინ მის სურვილსა და საქმეს ალლაჰის წინაშე უფრო დიდი ფასი დაედება.

წმინდა შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ბრძანებს:

*„ალლაჰის სიყვარულის ნიშანი მისი ხშირი ხსენებით გამოიხატება.“[2]*

იმისათვის, რათა სრულფასოვნად მივსდიოთ მუჰამმედ შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) მაგალითს, მივიღოთ მისგან უფრო მეტი სარგებელი და ავივსოთ გული ღვთაებრივი სიყვარულით, აუცილებელია ჯერ გავისუფთაოთ ის წუთისოფლის ფასეულობების სიყვარულისგან და განვიმსჭვალოთ „მუდმივი ბედნიერების“ და სამოთხის ულევი სიკეთეებისკენ სწრაფვის სურვილით. მაგრამ ამისათვის, პირველ რიგში საჭიროა მივაღწიოთ ისეთ მდგომარეობას, რომლის დროსაც მთელი სული ალლაჰის სიყვარულით ზეიმობს და გულის ფანცქალით ტოკავს.

1. სურა რადი, აიათები 27-28.

2. სუიუთი, ელ ჯამუს-საღირი, 11, 52.









იმისათვის, რათა ყველაფერით მივბაძოთ ალლაჰის შუამავალს (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) და მისი სულიერი სილამაზით შევიმოსოთ, საჭიროა განვამტკიცოთ მასთან სულიერი კავშირი და სალავათის წარმოთქმა მუდმივ ჩვევად გვექცეს.

**სალავათი შერიფი**

ალლაჰმა ყურანში წმინდა შუამავლის ცხოვრებაზე დაიფიცა. მისი წმინდა სახელი თავისი სახელის გვერდით დაწერა და ალლაჰის რწმენასთან ერთად წმინდა მუჰამმედ შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) რწმუნებაც აუცილებელი გახადა. ასევე განასხვავა ჩვეულებრივი სახელებისგან წმინდა მუჰამმედის სახელი და მისი ხსენების დროს ადამიანებს მრავალი სალათის წაკითხვა დაავალა.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

إِنَّ اللَّهَ وَمَلائِكَتَهُ يُصَلُّونَ عَلَى النَّبِيِّ يَا أَيُّهَا الَّذِينَ

آمَنُوا صَلُّوا عَلَيْهِ وَسَلِّمُوا تَسْلِيمًا

**„ჭეშმარიტად, ალლაჰი და მისი ანგელოზები ლოცავენ შუამავალს. ო, მართლმორწმუნენო, ლოცეთ და ახსენეთ მისი სახელი სალავათით.“[1]**

ამგვარად, ამ აიათის მიხედვით შეიძლება ვთქვათ, რომ წმინდა შუამავლისთვის სალათის კითხვა ალლაჰის პირდაპირი ბრძანებაა.

თანამიმდევართაგან უბეი იბნ ქაბი გადმოგვცემს:

ერთ დღეს ალლაჰის შუამავალს ვკითხე:

„წმინდა შუამავალო, მე შენთვის ბევრ სალათს ვკითხულობ, მაგრამ რამდენია საჭირო, არ ვიცი.

1. სურა აჰზაბი, აიათი 56.







*„რამდენიც შენ გსურს!“* – მიპასუხა მან.

„ჩემი გაკეთებული ვედრებიდან მეოთხედი მას რომ დავუთმო, საკმარისი იქნება?“

*„რამდენიც გსურს, იმდენი დაუთმე, მაგრამ თუკი მეტს დაუთმობ, შენთვის უკეთესი იქნება!“*

„მაშინ, ჩემი ვედრების ნახევარ დროს დავუთმობ.“

*„რამდენიც შენ გსურს. ოღონდ იცოდე, რამდენსაც მეტს დაუთმობ, შენთვის უკეთესი იქნება!“*

„მაშინ მითხარი, ორი მესამედი რომ დავუთმო, საკმარისი იქნება?“

*„რამდენიც შენ გსურს, მაგრამ იცოდე, რაც მეტს დაუთმობ, შენთვის უკეთესი იქნება!“*

მაშინ, ჩემს მიერ ვედრებისთვის გამოყოფილი დრო, მთლიანად შენ სალათს რომ დავუთმო, როგორი იქნება?“

*„ამ შემთხვევაში ალლაჰი შენს მთელ გაჭირვებას მოგიხსნის და ცოდვებს გაპატიებს.“*[1]

აქედან გამომდინარეობს, რომ წმინდა შუამავლის სიყვარულს ადამიანები სალათით გამოხატავენ. სალათი ადამიანსა და წმინდა შუამავალს შორის კავშირია. ამის გამკეთებელი ადამიანი თუ წმინდა შუამავლის სანიმუშო მაგალითებსაც ცხოვრებაში გადმოიღებს, მაშინ იგი მოწოდების ღირსი ნამდვილად გახდება.

მეორე მხრივ, ისლამის მიხედვით, ალლაჰის მიმართ მადლობისა და წმინდა შუამავლისთვის სალათის კითხვა, ადამიანის მიერ მიღწეული წარმატებაა. როდესაც ალლაჰს ვედრებას ვუკეთებთ, დასაწყისსა და ბოლოში თუ წმინდა შუამავლისთვის სალათს ვიკითხავთ, ასევე, მათ შორის ჩვენთვის სასურველ ვედრებას თუ გავუკეთებთ ალლაჰს, მაშინ უფრო მეტი შანსი არსებობს, რომ სალავათებთან ერთად გაკეთებული სხვა ვედრებაც ალლაჰის მიერ მიღებული იქნას.

1. თირმიზი, ყიამეთი, 23.





წმინდა ომარმა ბრძანა:

*„გაკეთებული ვედრება ცისა და დედამიწის შუაზე გაჩერდება. წმინდა შუამავალზე სალათის უკითხავად გაკეთებული ვედრება ცამდე არ ამაღლდება."*[1]

ერთხელ, ალლაჰის შუამავალმა დაინახა რა, რომ ერთი ადამიანი, ნამაზის ლოცვის შემდეგ, მეჩეთიდან ალლაჰზე მადლობისა და წმინდა შუამავალზე სალათის მიუძღვნელი წავიდა, – თქვა:

„ამ ადამიანმა იჩქარა." შემდეგი ლოცვის წინ ის თავისთან მიიხმო და უთხრა:

*„როდესაც ადამიანი ვედრებას აკეთებს, მან ჯერ ალლაჰს მადლობა უნდა გადაუხადოს, შემდეგ წმინდა შუამავალს სალათი მიუძღვნას და ბოლოს, რაც სურს, ალლაჰს ის უნდა შეევედროს."*[2]



იბნ აბბასი ალლაჰის შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ერთ-ერთ ჰადისს ასე გადმოგვცემს:

ჰაიბერის რაიონის ებრაელ ტომებსა და არაბ გატაფანელ ტომებს შორის ხანგრძლივი მტრობა იყო. ებრაელები გატაფანელებთან ბრძოლაში ყოველთვის დამარცხებული რჩებოდნენ. ბოლოს კი ებრაელები ალლაჰს ასე შეევედრნენ:

**„დიდო ღმერთო, შენ მიერ ჯერ კიდევ გამოსაგზავნი ბოლო და ყველაზე ძვირფასი შუამავლის სახელის წყალობით, გამარჯვებას მიგვაღწევინე!"** ალლაჰს და გამარჯვებასაც მიაღწიეს. მათ წმინდა მუჰამმედის სახელით მოიპოვეს გამარჯვება. მაგრამ როცა მუჰამმედ შუამავალი და ყურანი მოევლინა დედამიწას, მათ არც ერთი იწამეს და არც მეორე. ალლაჰი მათ შესახებ ყურანში ასე ბრძანებს:

1. თირმიზი, ვითრი, 21.
2. თირმიზი, დეავათი, 64.







لِمَا مَعَهُمْ وَكَانُواْ   وَلَمَّا جَاءهُمْ كِتَابٌ مِنْ عِندِ اللّهِ مُصَدِّقٌ
مِن قَبْلُ يَسْتَفْتِحُونَ عَلَى الَّذِينَ كَفَرُواْ فَلَمَّا جَاءهُم
مَا عَرَفُواْ كَفَرُواْ بِهِ فَلَعْنَةُ اللَّهِ عَلَى الْكَافِرِينَ

**„მათ გარდმოევლინათ ალლაჰის წერილი, რომელიც იმას ამტკკიცებდა, რაც მათ ჰქონდა. ადრე ისინი ემუდარებოდნენ ურწმუნოებზე გამარჯვებას. ხოლო როცა მათ გამოეცხადა ის, რაც ადრე იცოდნენ, მათ უარი განაცხადეს მის დაჯერებაზე. დავ, ეწიოს ალლაჰის წყევლა ურწმუნოებს!“[1]**

როგორც ზემოთ მოყვანილი აიათიდან ჩანს, წმინდა მუჰამმედ შუამავლის სახელით არამუსლიმანებმაც ისარგებლეს.

უზენაესი ალლაჰი წმინდა ყურანში მუჰამმედ შუამავალს (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) მიმართავს:

وَمَا كَانَ اللّهُ لِيُعَذِّبَهُمْ وَأَنتَ فِيهِمْ

**„მაგრამ ალლაჰი არ მიაყენებს მათ ტანჯვას, ვიდრე შენ მათთან იქნები. ალლაჰი არ მიაყენებს მათ ტანჯვას, ვიდრე ისინი შეევედრებიან პატიებას“[2]**

ეს ღვთაებრივი წერილი მათ ფარისეველთა გამო გარდმოევლინა. მოდი, ახლა დავფიქრდეთ იმაზე, რომ, თუკი ფარისევლებმა მუჰამმედ შუამავალთან (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ერთად ერთ ქვეყანაში ცხოვრებით მიიღეს ასეთი გარანტია, მაშინ შეუძლებელია იმის წარმოდგენა, რა წყალობას მიიღებენ მის კვალდაკვალ მიმყოლი მართლმორწმუნეები! ამას გარდა, მუსლიმანებს არა მარტო სჯერათ მუჰამმედ შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) მისიის არამედ, ისინი მისდამი ძლიერი სიყვარულითა და ღრმა პატივისცემით არიან განმსჭვალული.

1. სურა ბაყარა, აიათი 89.
2. სურა ენფალი, აიათი 33.





**ალლაჰის შუამავლის** (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) **სიყვარულის ჰანგები**

მუჰამმედ შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ალლაჰის გაჩენილთაგან ერთადერთი გამორჩეული ადამიანი იყო. მასთან საუბარი ალლაჰის სიყვარულს ნიშნავს. წმინდა შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) დაფასება ალლაჰის დაფასებაცაა, ხოლო შუამავალზე ბოროტების გაკეთება ალლაჰზე ბოროტების გაკეთებას ნიშნავს.

უზენაესი ალლაჰი, ამასთან დაკავშირებით ასე ბრძანებს:

قُلْ إِن كُنتُمْ تُحِبُّونَ اللّٰهَ فَاتَّبِعُونِي يُحْبِبْكُمُ اللّٰهُ

وَيَغْفِرْ لَكُمْ ذُنُوبَكُمْ وَاللّٰهُ غَفُورٌ رَّحِيمٌ

**„ისინი, ვისაც არ სწამთ ალლაჰის სასწაულების და კლავენ შუამავლებს, რისიც არავითარი უფლება არ აქვთ, და კვლავენ ადამიანთაგან მათ, ვინც მოუწოდებენ მოიქცნენ სამართლიანად, გაახარე ტანჯვა-წამებით.“[1]**

„თევჰიდის“ სიტყვებს لاَ اَلَهَ اِلاَّ اللّٰه „ლაა ილააჰე ილლელლაჰ“ مُحَمَّدٌ رَسُولُ اللّٰه „მუჰამმედურ რასულულლაჰ“ მოსდევს. ეს სიტყვები ერთღმერთიანობის მოწმობა და უზენაესი ალლაჰის სიყვარულის დასტურია. ბედნიერება და მშვიდობა როგორც ამქვეყნად, ასევე იმქვეყნად, ყოველი სულიერი გამარჯვება მხოლოდ მისი სიყვარულის წყალობით მიიღწევა.

წმინდა მევლანა ამბობს:

*„სულო ჩემო მოდი ჩემთან! ნამდვილი ბაირამი მუჰამმედ შუამავალთან (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) სულიერი შეხვედრაა, ვინაიდან ჩვენი პლანეტის შუქი მისი სილამაზის სხივიდან წარმოიქმნება.“*

ამიტომ არის, რომ წმინდა შუამავალზე მიბაძვა, მის კმაყ-

1. სურა ალი იმრანი, აიათი 31.



ოფილებას ამტკიცებს. ანუ ადამიანი, რომელიც თავისი საქციელით ალლაჰის შუამავალს (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) არ მიბაძავს, იგი ნამდვილი მორწმუნე ვერასოდეს გახდება, რადგან ჭეშმარიტი მორწმუნე მხოლოდ მუჰამმედ შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) მიმდევარია. მუჰამმედ შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) კი ჭეშმარიტი რწმენის სანიმუშო მაგალითია.

მაშინ, რაში მდგომარეობს თაყვანისცემის არსი, რომლის შესრულებაც უზენაესმა ალლაჰმა მისი სიყვარულისა და წყალობის აუცილებელ პირობად აქცია?

უეჭველია, რომ ამის მიზეზი მუჰამმედ შუამავალია. (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ადამიანისათვის მთავარია წმინდა შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) სიყვარული გულში ჰქონდეს, რადგან ალლაჰი ყურანით მოგვიწოდებს სანიმუშო სილამაზისა და მაგალითის მქონე წმინდა მუჰამმედ შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) სიყვარულს და მასზე მიბაძვას.

وَمَا آتَاكُمُ الرَّسُولُ فَخُذُوهُ وَمَا
نَهَاكُمْ عَنْهُ فَانتَهُوا وَاتَّقُوا اللَّهَ إِنَّ اللَّهَ شَدِيدُ الْعِقَابِ

**„ნადავლი,რომელიც ალლაჰმა მისცა შუამავალს** (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) **ბრძოლაში დამარცხებული ქვეყნების მცხოვრებთაგან, ეკუთვნის ალლაჰს, შუამავალს** (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) **შუამავლის ნათესავებს, ობლებს, ღარიბებსა და მგზავრებს, რათა არ მოუწიოს ის თქვენ შორის მხოლოდ მდიდრებს. მიიღეთ ის, რაც მოგცა თქვენ შუამავალმა** (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) **და განერიდეთ იმას, რაც აგიკრძალა თქვენ. გეშინოდეთ ალლაჰის, ვინაიდან ალლაჰის სასჯელი მძიმეა.“**[1]

1. სურა ჰაშრი, აიათი 7.




يَا أَيُّهَا الَّذِينَ آمَنُوا أَطِيعُوا اللَّهَ وَأَطِيعُوا الرَّسُولَ وَ لاَ تُبْطِلُوا أَعْمَالَكُم

**„ო, თქვენ, ვინც ირწმუნეთ! დაემორჩილეთ ალლაჰს, დაემორჩილეთ შუამავალს და თქვენს ქმედებებს ფუჭად ნუ აქცევთ.“[1]**

وَمَن يُطِعِ اللَّهَ وَالرَّسُولَ فَأُوْلَـٰئِكَ مَعَ الَّذِينَ أَنْعَمَ اللَّهُ

عَلَيْهِم مِنَ النَّبِيِّينَ وَالصِّدِّيقِينَ وَالشُّهَدَاءِ وَالصَّالِحِينَ وَحَسُنَ

أُولَـٰئِكَ رَفِيقًا

**„ისინი ვინც დაემორჩილებიან ალლაჰსა და შუამავალს, შუამავლებთან ერთად აღმოჩნდებიან სამართლიანებთან (სიდდიყებთან), შეჰიდებთან და კეთილ მორწმუნეებთან. ესენი რა კარგი ამხანაგები არიან.“[2]**



უზენაესი ალლაჰი ყურანში ნათლად აღნიშნავს წმინდა მუჰამმედის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) შუამავლობის დიდ მნიშვნელობას. ის დიდებული ადამიანი იყო და მის შესახებ ყურანში უამრავი სასწაულია გადმოცემული. თუკი ჩვენც ალლაჰის შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) თანამიმდევრების მსგავსად, მასთან ერთად ყოფნა გვინდა, ამისათვის მისი სულიერი სიყვარული, მისი ნაბრძანებების შესრულება და მისი სიტყვის დაჯერება დაგვჭირდება. ალლაჰის შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) თანამოაზრეები ხომ თავგანწირული სიყვარულით წარმოთქვამდნენ:

**„დედაც, მამაც და ჩემი თავიც შენ გენაცვალოს, წმინდა შუამავალო!“** მისდამი სიყვარულის დამტკიცება ამ ნათქვამის გულით შესრულებაა.

1. სურა მუჰამმედი, აიათი 33.
2. სურა ნისა, აიათი 69.



ალლაჰის შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) დედამიწაზე გაჩენილთაგან ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი არსებაა, რადგან სწორედ მისი მიზეზით არის გაჩენილი არა მარტო ეს ქვეყანა, არამედ ყველაფერი – სულიერი თუ უსულო, რაც თუ დედამიწაზე არსებობს. მუჰამმედ შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) განსაკუთრებული პიროვნებაა, ვისზეც უზენაესმა ალლაჰმა თქვა:

„მუჰამმედი – ჩემი რჩეულია!“

დიდი ხანია არსებობს წესი ბეჭდებზე ლექსის ფორმით გრავირება. თურქმა მმართველმა ვალიდე სულთანმა, იმისათვის, რათა გამოეხატა თავისი სიყვარული მუჰამმედ შუამავლისადმი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ), ვისი გულისთვისაც ალლაჰმა გააჩინა ეს ქვეყანა, ბრძანა გამოეკვეთათ ბეჭედზე:???

წმინდა მუჰამმედ შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) როგორც ამ, ისე იმქვეყნად წმინდა მოვლენაა. მისმა თანამიმდევრებმაც ის ძალიან შეიყვარეს, მას მხარში ამოუდგნენ, მის ერთად გაიზიარეს ყოველგვარი ჭირი და ლხინი. შემდეგ ყოველი მათგანი მისი ცალკეული ვარსკვლავი გახდა. ისინი წმინდა შუამავლის ყოველ ნაბიჯს კარგად აკვირდებოდნენ და როგორც ის აკეთებდა, თვითონაც ისე იქცეოდნენ. როცა თანამიმდევართა შორის ერთი რომელიმე იტყოდა, რომ წმინდა შუამავალმა ასე გააკეთა, მაშინვე ყველა ისე გააკეთებდა.

რათქმა უნდა, მუჰამმედი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) როგორც შაჰადითაა ნათქვამი, გარეგნულად არის ადამიანი და ღმერთის მონა-მსახური, მაგრამ სულითა და წეს-ჩვეულებით წარმოადგენს „შაჰი რუსულს“ („შუამავალთა მეფე“). ცნობილ ბრძენს აზიზ მაჰმუდ ჰუდაის, რომელიც ცხოვრობდა შუა საუკუნეებში, შეაღწია რა პარალელურ სამყაროთა საიდუმლებებში, აღტაცებით აღმოხდა: „სამყარო დიდი სარკეა, რომელიც ალლაჰის ნებით დგას. მუჰამმედის ანარეკლში ყოველთვის ჩანს ჭეშმარიტება!

ენეს ბინ მალიქი გადმოგვცემს:

ალლაჰის შუამავალთან ერთი კაცი მივიდა და უთხრა:









– „წმინდა შუამავალო,(სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) როდის იქნება ყიამეთი (სამყაროს კატასტროფა)?

ალლაჰის წმინდა შუამავალმა (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) უპასუხა:

– „ რა გაამზადე?“

– „ალლაჰისა და წმინდა შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) სიყვარული,“ – უპასუხა მან.

–„მაშინ შენ შენს რჩეულთან ერთად იქნები“ – უპასუხა წმინდა შუამავალმა.

ენეს იბნ მალიქი აგრძელებს ჰადისს და ამბობს:

„ისლამის მიღების შემდეგ, ჩვენ, წმინდა შუამავლის ნათქვამის მსგავსად: „შენ შენს რჩეულთან ერთად იქნები“– არაფერს გავუხარებივართ. მეც ალლაჰი, მისი შუამავალი,(სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ), აბუ ბაქრი და ომარი მიყვარს. მათ მიერ გაკეთებული საქმეები თუგინდ ვერ შევასრულო, მაინც მინდა, მათთან ერთად ვიყო.“[1]

ალლაჰის შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ერთად ყოფნისათვის მისი სიყვარულია საჭირო.

იგი ბრძანებს:

*„ჩემ შემდეგ ისეთი ადამიანები მოვლენ, რომ ჩემს ერთხელ დასანახად თავიანთ ცხოვრებას, ქონებას და თავსაც კი გაწირავენ.“[2]*

როდესაც ალლაჰის შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) გარდაიცვალა, მისი თანამიმდევრები ჩამომდნარ სანთელს დაემსგავსნენ. ყველანი ძალიან დამწუხრებული იყვნენ. წმინდა ომარი ერთი პერიოდი ჭკუიდან გადავიდა. ის ადამიანები, ვინც ფიქრობდნენ, რომ წმინდა შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) უნახავად ერთ დღეს ვერ გაძლებდნენ, მიხვდნენ, რომ ამის შემდეგ მას ველარასოდეს დაინახავდნენ. ალ-

1. მუსლიმი, ბირრი, 163.
2. ჰაქიმი, მუსთედრექი, 4-95.







ლაჰის წმინდა შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) სიკვდილს ვერც აბდულლაჰ ბინ ზეიდმა გაუძლო და ალლაჰს ასე შეევედრა:

**„დიდო ალლაჰო, გევედრები თვალები დამიბრმავე. თუ კი ჩემთვის ყველაზე საყვარელ, წმინდა შუამავალს** (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) **ვერ დავინახავ, ამქვეყნად არაფრის დანახვა აღარ მინდა!“** ალლაჰმაც მისი ვედრება შეისმინა და აბდულლაჰ ბინ ზეიდმა მხედველობა დაკარგა.[1]

ალლაჰის შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) გარდაცვალების შემდეგ, წმინდა აბუ ბაქრი ყოველთვის ტიროდა და მისი ჰადისების გადმოცემა უჭირდა.

აბუ ჰურეირა მის მდგომარეობას ასე ხსნის:

„წმინდა აბუ ბაქრი მეჩეთში მინბერზე ავიდა და ბრძანა: იცით, რომ ალლაჰის შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) გასულ წელს ისე იდგა ამ ადგილას, როგორც ახლა მე.“ ამის თქმის შემდეგ მან ტირილი დაიწყო. შემდეგ ეს სიტყვები კიდევ ერთხელ გაიმეორა და კიდევ ერთხელ იტირა. ცოტა ხანში მესამედ გაიმეორა და მესამედ იტირა.“[2]

წმინდა აბუ ბაქრი, ალლაჰის შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) სიცოცხლეში ყოველთვის იმის ნატვრაში იყო, არ განშორებოდა მას. მისი გარდაცვალების შემდეგ ეს ნატვრა კიდევ უფრო გაუძლიერდა.

წმინდა აიშე აბუ ბაქრის სიკვდილის დღის შესახებ გადმოგვცემს:

„მამაჩემი აბუ ბაქრი სიკვდილის პირას იყო.

– რა დღეა დღეს? – მკითხა მან.

– ორშაბათი, – ვუპასუხე მე.

– თუ დღეს მოვკვდები, ხვალამდე არ გამაჩეროთ! ჩემთვის ყველაზე საყვარელი დღე და ღამე ალლაჰის შუამავალთან

1. ქურთუბი, ელ ჯამი, 5-271.
2 თირმიზი, დეავათი, 105.









(სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) შეხვედრის დღეა (ანუ მასთან რაც შეიძლება სწრაფად შეხვედრის დრო), – ბრძანა აბუ ბაქრმა.“[1]

მისი სიკვდილის შემდეგ, უამრავი ადამიანი მძიმე ავადმყოფებს ალლაჰის შუამავალთან (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) სალამს აბარებდა. მაგალითად, მუჰამმედ იბნ მუნქედირმა, მოინახულა წმინდა შუამავალზე შეყვარებული ჯაბირი, რომელიც ძალიან მძიმედ იყო ავად. როცა მიხვდა, რომ სიკვდილი მასთან ძალიან ახლოს იყო, უთხრა:

„ალლაჰის შუამავალს (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ჩვენგან სალამი გადაეცი!“[2]

მუჰამმედ შუამავალს (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) შეყვარებული თანამიმდევრები, მისი მოგონებებითაც სიამოვნებას ღებულობდნენ.

ბარა გადმოგვცემს, თუ როგორ ცდილობდა მამამისი ალლაჰის წმინდა შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) შესახებ მოგონებების მოსმენას:

„ერთხელ აბუ ბაქრმა მამაჩემისგან ცამეტ დირჰემად ერთი კეხი იყიდა. შემდეგ კი მამას უთხრა:

– ბარას უთხარი, ეს უნაგირი ჩემს სახლში მიიტანოს.

მამამ უპასუხა:

– არა, და კიდევ ერთხელ არა! სანამ ალლაჰის შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) მექადან მედინაში ჰიჯრის შესახებ არ მიამბობ, ვერაფერს გავაკეთებთ.

ამის შემდეგ აბუ ბაქრმა ჰიჯრის შესახებ ძალიან ვრცლად მოგვითხრო.“[3]

თანამიმდევრები ალლაჰის შუამავალს (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) იმდენად იყვნენ შეყვარებული, რომ ზოგი-

1. აჰმედ იბნ ჰანბელი, 1-8.
2. იბნ მაჯე, ჯენაიზი, 4.
3. ბუჰარი, ასჰაბუნ ნები, 2, აჰმედ იბნ ჰანბელი, 1, 2.







ერთ მათგანს, ვის თმაზეც მას ხელი ჰქონდა შეხებული, მისი სიკვდილის შემდეგ აღარ შეუჭრია.

თანამიმდევართა მეუღლეები და დედები თავიანთ შვილებს ხშირად უბრაზდებოდნენ, თუკი ისინი დიდი ხნის განმავლობაში ალლაჰის წმინდა შუამავალს არ ნახავდნენ.

ჰუზეიფეს ალლაჰის შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) რამდენიმე დღის განმავლობაში არ ენახა და ამის გამო დედა მას ძალიან გაუბრაზდა. ამ შემთხვევას თვით ჰუზეიფე გვიყვება:

„დედამ მკითხა:

– ალლაჰის შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ბოლოს როდის ნახე?

– რამდენიმე დღეა მას არ შევხვედრივარ, – ვუპასუხე მე.

ამის გამო დედა ძალიან გამიბრაზდა და მისაყვედურა. მე ვუთხარი:

–გთხოვ, ნუ მიბრაზდები! ახლავე შუამავალთან (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) წავალ, საღამოს ლოცვას მასთან ერთად შევასრულებ და შემდეგ პატიებას ვთხოვ."[1]

ალლაჰის შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) სიყვარულის შესახებ კიდევ მრავალი მაგალითი არსებობს.

აბდულლაჰ იბნ მუბაარექი გადმოგვცემს:

„იმამი მალიქის გვერდით ვიყავი. ის ალლაჰის შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ჰადისებს გადმოგვცემდა. ერთი მორიელი მივიდა მასთან და რამდენჯერმე უკბინა. მას სახეზე ფერი ეცვალა, მაგრამ წმინდა შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ჰადისი შუაში არ გაწყვიტა. როდესაც თხრობა დაასრულა და ხალხი დაიშალა, მასთან მივედი და ვუთხარი:

– აბუ აბდულლაჰ, დღეს შენში რაღაც უცნაური შევნიშნე.

1. თირმიზი, მენაქიბი, 378, აჰმედ იბნ ჰანბელი, 5, 391-2.





– დიახ, დღეს რამდენჯერმე მორიელმა მიკბინა და მე ყველა მოვითმინე. ამას მხოლოდ ალლაჰის წმინდა შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) დაფასებამ და პატივისცემამ გამაძლებინა, – მიპასუხა მან.“[1]

ალლაჰის შუმავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) მუეზინის – წმინდა ბილალის მდგომარეობა კი სულ სხვანაირი იყო. როცა ალლაჰის შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) გარდაიცვალა, წმინდა ბილალმა თითქოს ენა ჩაყლაპაო, ხმას აღარ იღებდა. ის ისეთ მდგომარეობაში იყო, რომ დანა პირს არ უხსნიდა.

ხალიფა აბუ ბაქრი ალლაჰის წმინდა შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) დროინდელი ეზნის კითხვის განმეორებისთვის წმინდა ბილალს ბევრს ეხვეწა. ბილალი კი მას პასუხობდა:

„აბუ ბაქრ, წმინდა შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) შემდეგ ეზნის კითხვის ძალა აღარ შემრჩა. ნუ დამაძალებ. რა იქნება, ჩემთვის დამტოვო და მაპატიო?!“

ხალიფა აბუ ბაქრი კი მას ეზნის კითხვას მაინც გამუდმებით სთხოვდა:

„ალლაჰის შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) თანამიმდევრები ჯერ შუამავლის, ხოლო შემდეგ მისი მუეზინის გარეშე უნდა დარჩნენ?“

ვეღარ გაუძლო ამდენ ხვეწნას და ერთ დილას ბილალი ეზნის საკითხავად მინარეთზე ავიდა. ირგვლივ ყველაფერი წარსულის იმ დღეებს ახსენებდა, როცა ჰაერი ავსილი იყო სიყვარულითა და ბედნიერებით. მას ეზნის ბგერითი ჰანგების ნაცვლად სლუკუნი აღმოხდა. ბილალი დაბლა დაეშვა, აბუ ბაქრს ეზნის კითხვა მისთვის აღარ უთხოვია. შეიძლება მალე წასულიყო ამქვეყნიდან და შეხვედროდა საყვარელ შუამავალს, მაგრამ ამ მოლოდინში მრავალი წელი გავიდა.

ალლაჰის შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) სიყვარული და ცხოვრება მისი თანამიმდევრების შემდეგაც ჩვეულებრივ გრძელდებოდა. უდიდესი ბრძენ აჰმად იასავით

1. მუნავი, ფეიზულ ქადირი, 3, 333, სუიუთი, მიფთაჰულ ჯენნეთი, გვ. 52.



მხურვალედ უყვარდა ადამიანთაგან საუკეთესო-შუამავალი მუჰამმედი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) მიაღწია რა 63 წლის ასაკს შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) სიყვარულისა და პატივისცემის ნიშნად ჩავიდა მიწაში ამოთხრილ საფლავისმაგვარ ორმოში და დადო სიტყვა თავისი სიცოცხლის უკანასკნელ წუთამდე არ გამოსულიყო მზის სინათლეზე. იქედან აგრძელებდა ის ხალხის დარიგებას ჭეშმარიტ გზაზე დასაყენებლად, კვლავინდებურად უნერგავად მათ გულში რწმენასა და სიყვარულს. იქ, მიწისქვეშ დაწერა აჰმად იასავიმ წიგნი „დივანი ჰიქმათ" („სიბრძნის კრებული")

დიდი ჰადისების მცოდნე იმამ ნავავის მთელი სიცოცხლის მანძილზე საზამთრო არ უჭამია, რადგან მას არსად წაეკითხა ის, რომ ალლაჰის შუამავალს (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ჰქონდა თუ არა ის ნაჭამი. იგი ფიქრობდა,რომ საზამთროს ჭამა საყვარელი შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) გაკეთებული საქმეეებიდან გადახვევა იყო. ყოველთვის ცდილობდა სწორედ ისეთი ცხოვრებით ეცხოვრა, როგორითაც წმინდა შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ცხოვრობდა.

ალლაჰის შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ისეთი პიროვნება იყო, რომ ვინც მას მეგზურად აირჩევს და მიბაძავს, ისეთივე გამორჩეული გახდება, როგორც ცის კაბადონზე გზის მანათობელი ვარსკვლავი.

ნეტავ, აბდულლაჰ იბნ ზეიდის, ბილალი ჰაბეშის, იმამ ნავავის, სეიდ აჰმედი იასავის გრძნობების, მსგავსი განცდები დღეს ჩვენ გაგვაჩნია? ამიტომ ვალდებული ვართ განვსაზღვროთ ალლაჰის შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) მიმართ ჩვენი სიყვარულის დონე და შევაფასოთ საკუთარი თავი, ვართ თუ არა ღირსი მისი თანამიმდევრობისა.

ჩვენ უნდა შევეცადოთ განვაახლოთ და გავაცოცხლოთ ჩვენში რწმენა, რომელმაც უმეცრებისა და წუთისოფლის სიმშვენიერისკენ მისწრაფებით უწინდელი სისუფთავე და სახე დაკარგა. ჩვენ ვალდებული ვართ გავაცოცხლოთ ჩვენი გულები და სულები, რათა უფრო წინ წავიმძღვაროთ ისლამის ჩირაღდანი.





საყოველთაოდ ცნობილია, რომ სიყვარული – ესაა სულიერი კავშირი, რომელიც წარმოიქმნება ორ ადამიანს შორის. იმისათვის, რათა ვიქცეთ კარგ მართლმორწმუნედ, აუცილებელია მოვამზადოთ და გამოვწრთოთ გული. სასოება და წუხილი, რომელიც მეფობს ჩვენი თანამედროვეების ჭკუაში, აიხსნება ზუსტად ზნეობრივი ორიენტირებისა და ფასეულობების დაკარგვით. დღეს ამ სიყვარულის დაკარგვის დიდი საშიშროება ჩანს, რის გამოც უამრავი მნიშვნელოვანი რამ განადგურდება. იმქვეყნიური სიყვარული ამქვეყნიურით შეიცვლება. სინამდვილეში კი ეს სიყვარული დღეს ძალიან საჭიროა. დღეს მომხდარი მრავალი დანაშაული, მკვლელობა თუ სხვა მძიმე ფაქტები, სწორედ ამ სიყვარულის დაკარგვის გამო ხდება.

ნამდვილი სიყვარულის ძალა მის გამო გაწეული რისკით განისაზღვრება. ძალიან დიდი სიყვარულის გამო, ადამიანმა შეიძლება სხვისთვის სიცოცხლეც კი გასწიროს და ის თავის მოვალეობად ჩათვალოს. ჭეშმარიტი სიყვარულის გამოუცდელი ადამიანები მისი ძალის აღქმას ნამდვილად ვერ შეძლებენ.

ალლაჰი ყურანში ბრძანებს:

فَإِذَا سَوَّيْتُهُ وَنَفَخْتُ فِيهِ مِن رُوحِي

**„მე მას გავაჩენ და შთავბერავ სულს.“[1]**

ამ აიათით ალლაჰი ადამიანს თავის ძალას ახსენებს, რომ ის ყოვლისშემძლეა და არავისზე არ არის დამოკიდებული. ამის გამო, მორწმუნე ადამიანის გული ალლაჰის სიყვარულით უნდა იყოს სავსე.

როდესაც ადამიანის გული ალლაჰის სიყვარულს იგრძნობს, მაშინ ის საგრძნობლად შეიცვლება, რასაც „სიკვდილამდე სიკვდილი“ ჰქვია. ამ შემთხვევაში, ამქვეყნის სიყვარული, ყველანაირი მოჩვენებითი სილამაზე ადამიანის თვალებს მოსცილდება და გულიდან ამოუვარდება.

ჭეშმარიტი სიყვარულის გამოუცდელი ადამიანები კი ცხოველებთან ახლოს არიან. სიყვარულის უცოდინარი გული მი-

1. სურა ალ-ჰიჯრი, აიათი 29.



წის მსგავსია. სიყვარული აუცილებელია, რადგან სულიერის საზრდოების მიზეზი სწორედ ისაა.

ამ გრძნობის გადარჩენის და შენარჩუნების ერთადერთი სანიმუშო მაგალითი ალლაჰის შუამავალია. (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ნამდვილი, ჭეშმარიტი გზა და წრფელი სიყვარული მისგან შეიძლება ისწავლოს კაცმა, ხოლო სარგებლის მისაღებად მის ნაკვალევში უნდა იაროს.

ალლაჰის შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ხომ მთელი სამყაროს არსებობის ერთადერთი მიზეზია. ამასთან ერთად, როგორც ალლაჰის მიერ გაჩენილი ადამიანი, ის ჩვენთვის ყველაზე საუკეთესო და საყვარელი მაგალითია.

სწორედ, იუნუსის და მევლანას „იუნუსად“ და „მევლანად“ ჩამოყალიბების მიზეზიც ეს სიყვარულია. ცნობილია, რომ წმინდა მევლანამ ამ სიყვარულით გაატარა მთელი ცხოვრება. თუ საიდან და როგორ დაიწყო ეს სიყვარული, ამის მცოდნე ძალიან ცოტა ადამიანია. წმინდა მევლანა ბრძანებს:

„სანამ სული მიდგას პირში, ყურანის მონა ვარ. მე წმინდა მუჰამმედის ფეხისქვეშა მიწა ვარ. თუკი ვინმე ამ ჩემს ნათქვამს ერთ სიტყვასაც დაუმატებს და ისე გადასცემს სხვას, მე ძალიან მეწყინება!“

## **სიყვარულით მუჰამმედის** (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) **კვალდაკვალ**

ალლაჰის შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ნამდვილი სიყვარული, მისი დაჯერება, მთელი გულითა და სულით მასზე მინდობა და მისი მსახურებაა. ის თავისი ყველა თვისებით სათნოების სიმბოლოა. მისი გული იმდენად სათნო და თბილია, რომ უზენაესმა ალლაჰმა ამის გამო შემდეგი აიათი გარდმოავლინა:

لَقَدْ جَاءَكُمْ رَسُولٌ مِنْ أَنفُسِكُمْ عَزِيزٌ





عَلَيْهِ مَا عَنِتُّمْ حَرِيصٌ عَلَيْكُم بِالْمُؤْمِنِينَ رَؤُوفٌ رَحِيمٌ

**„თქვენთან შუამავალი თქვენივე წრიდან მოვიდა. მისთვის მძიმეა, რომ თქვენ იტანჯებით. ის ცდილობს თქვენთვის. ის კეთილი და ლმობიერია მორწმუნეთა მიმართ.“[1]**

ამ საკითხთან დაკავშირებით ალლაჰის შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ძალიან კეთილი და შემწყნარებელი იყო. მას ყველა ძალიან ეცოდებოდა და ამიტომ იმ ადამიანების ტანჯვას, ვინც ჭეშმარიტ გზას აცდენილები იყვნენ, ძალიან განიცდიდა. ამის გამო, ისე წუხდა, რომ ალლაჰი მას ასე მიმართავს:

مَا أَنزَلْنَا عَلَيْكَ الْقُرْآنَ لِتَشْقَى

**„ჩვენ გამოგიგზავნეთ შენ ყურანი არა იმისთვის,რომ გაუბედურებულიყავი, არამედ იმისთვის, რომ ამით ღვთის მოშიშებს რჩევა-დარიგება მიეღოთ.“[2]**

ალლაჰის შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) მიერ ჩვენდამი გამოჩენილი ასეთი შემწყნარებლობის, სიყვარულისა და განცდის სანაცვლოდ ჩვენ რას ვაკეთებთ, არ უნდა დავფიქრდეთ?

ეჭვგარეშეა, ალლაჰის შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) სიყვარული, მისი და ყურანის მეგზურობა გამოაჩენს ჩვენს დამოკიდებულებას ისლამისადმი. რას გრძნობდნენ და განიცდიდნენ მუჰამმედის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) თანამოაზრეები,რომლებიც მზად იყვნენ გაეღოთ მისთვის ყველაზე ძვირფასი? როგორ შეძლეს მათ განმსჭვალულიყვნენ მისი თვისებებითა და ყოფაქცევით? აუცილებელია გავუწიოთ საკუთარ თავს ანგარიში,თუ როგორ დამოკიდებულებაში ვართ ჩვენ დღეს ალლაჰის შუამავლისადმი (სალლალლააჰუ ალეიჰი

1. სურა თევბე, აიათი 128.
2. სურა ტაჰა, აიათი 2.



ვესელლემ), გვაქვს თუ არა მასთან სრული გაიგივების სურვილი?

ჩვენ ვალდებული ვართ გავიმსჭვალოთ მისი იდეებით მშვიდობისა და ბედნიერების გასავრცელებლად, შევიძინოთ მისი ხასიათისმაგვარი თვისებები, უნდა გავიწმინდოთ ცოდვებისა და ნაკლოვანებებისგან. ჩვენ ვალდებული ვართ მისი ცხოვრების არსითა და სიბრძნით გავაცოცხლოთ გულები. ვიცით, რომ სიყვარული და სიძულვილი ერთსა და იმავე გულში ერთდროულად არ შეიძლება მოთავსდეს. გული ცარიელი არასდროს რჩება. ამიტომ, როცა არ არსებობს ერთი, მაშინ აუცილებლად მეორე არსებობს და ამ შემთხვევაში პირველი მეორის არსებობის მიზეზი ხდება. ამ ორ გრძნობას შორის განსხვავება კი უზარმაზარია.

წმინდა შუამავალმა (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) თავისი მოღვაწეობითა და სიყვარულით ყველაზე მაღალ მწვერვალს მიაღწია. ამავე დროს, ის ამ ცხოვრების გამგრძელებელთათვის საუკეთესო მაგალითად იქცა. ასეთი სანიმუშო ადამიანის მოსვლამდე ვიცით, რომ უვიცობის ხანა იყო. მაგრამ რაც შეეხება ჩადენილი საქციელის გამო პასუხისმგებლობას, ახლა უფრო მაღალია, ვიდრე მაშინ. ამიტომ ალლაჰის წმინდა შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) გაკვალული გზა ახლა უფრო საჭიროა ჩვენთვის, ვიდრე არასდროს. ჩვენთვის ყველაზე მთავარი და მნიშვნელოვანი მისი გაკეთებული საქმეები და ბრძანებებია, რადგან ჩვენ კარგად ვიცით, რომ მისი მსგავსი სანიმუშო ადამიანები ძალიან ცოტა არიან მოსული ამქვეყნად.

ალლაჰის შუამავლისა (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) და მისი თანამიმდევრების დროს არსებულ რწმენის დონეს რომ კიდევ ერთხელ მივუახლოვდეთ, საჭიროა მათ მივბაძოთ, მოვუსმინოთ, გავიაზროთ და ყველაფერი გულით შევიგრძნოთ.



დოცენტისა და დოქტორ ომერ ჩელიქის, მურათ ყაიას, დოქტორ მუსტაფა ოზთურქისა და აკადემიის სხვა დამხმარე





წევრების მიერ წარმოდგენილი ნამუშევრის „უსვა-ი ხასანას“ („სრულყოფილი“) საშუალებით უნდა დავფიქრდეთ, თუ როგორ წარვმართოთ ჩვენი ცხოვრება. იმისათვის, რათა ვიგრძნოთ ალლაჰის შუამავალ მუჰამმედის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ქომაგობა და დახმარება, საჭიროა უსიტყვოდ შევასრულოთ ისლამის ყველა მოთხოვნა. ჩვენ წინაშე მდგარი უდიდესი ამოცანა ჩვენი საქციელითა და ცხოვრებით ამოვხსნათ, გულწრფელად გვიყვარდეს შუამავალი და მივსდიოთ ისლამის გზას.მხოლოდ ამ გზით შეიძლება ვიქცეთ მისაბაძი მაგალითად როგორც საზოგადოების, ასევე ახლობლებისა და ნათესავებისათვის. როგორი მოსავლიანიც არ უნდა იყოს ყანა, თუ წვიმა და მზე არ დახედავს, მოსავალს არ მოგცემს. ადამიანის სულიც რომ ნაყოფიერი მიწის მსგავსი გახდეს, უნდა მიაღწიოს რწმენის ისეთ მაღალ დონეს, რომ ის ყველაზე მაღალ საფეხურზე დააყენოს.

ალლაჰის შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) მასზე ადრე და მის შემდეგ მოსულ ყველა ადამიანზე ძვირფასია. იგი ყველას და ყველაფრის გაჩენის მიზეზია. ყურანიც სწორედ მის გამოა ჩამოსული.

დარწმუნებული ვართ თითოეულ ადამიანს მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს.) სულიერ სამყაროში მეგზურობას ეს წიგნი გაუწევს. დაე, უზენაესი ალლაჰი დაგვეხმაროს მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს.) სულიერი სიბრძნით გავიმსჭვალოთ და „ჭეშმარიტი ბედნიერების“ სამყაროში აღმოვჩნდეთ. ალლაჰის წყალობა რგებოდეთ წილად ჩვენს სულიერ ძმებს, რომლებიც მუჰამმედ შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) სუნნეთს მისდევენ, ვინც ცდილობენ თავიანთი სანიმუშო ცხოვრებით, ცოდნითა და პრაქტიკული მაგალითებით კაცობრიობას მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს.) სახე აჩვენონ. ვინაიდან იმას, რასაც ადამიანისთვის სიკეთე და სარგებელი მოაქვს, სიკვდილის შემდეგაც მოუტანს, რადგან ქმედებათა წიგნი გადაშლილი რჩება.

# წინასიტყვაობა

ქება-დიდება უთვალავ არსებათა შორის ჩვენი ადამიანად გამჩენის, წმინდა მუჰამმედ შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) წინამძღოლად გამომგზავნელის, ჩვენზე მუჰამმედ შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) მიმდევრის წყალობის მომნიჭებლისა და მისგან სანიმუშო მაგალითების აღების შესაძლებლობების მომცემ დიდი ალლაჰს!

ქება-დიდება ალლაჰს, რომელმაც მუსლიმანთა გულის ბაღჩები სასწაული ვარდებით გაახარა, სხვადასხვა ლამაზი ყვავილებით მორთო და მოწყურებული სულები ყურანის მადლით აგვივსო.

დიდო ღმერთო, ჩვენთვის რომ მუდმივი ცხოვრება მოგეცა, ჩვენც რომ შეუსვენებლივ შენს ლოცვა-დიდებაში გაგვეტარებინა დრო, შენთვის ღირსეული მაინც ვერ ვიქნებოდით. შენი მოცემული ყოველი სარჩოს სანაცვლოდ დიდი მადლიერება გვმართებს. შენ ისეთი ხარ, როგორც დაგვიხასიათე შენი არსება. ჩვენ ვართ უძლური ამდენი წყალობისათვის სულ მცირე რამით გადაგიხადოთ. ჩვენ გადიდებთ შენ, ძლევამოსილო ალლაჰო, ვინაიდან შენ არ გაგაჩნია არავითარი ნაკლი!

ალლაჰის რჩეულს, ისლამის რწმენის საუკეთესო დონეზე ხალხზე გადამცემს, საუკეთესო მაგალითების მიმცემს, სამოთხისკენ მიმავალი გზის მეგზურს და უსაყვარლეს ადამიანს–წმინდა მუჰამმედ შუამავალს (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ალლაჰის სალათი და სალამი. სალამი ადამიანს, ვინც მთელი თავისი სიცოცხლე მიუძღვნა კაცობრიობის ხსნას, საერთო ბედნიერებას და გაუძღვა ხალხს სამოთხის ბაღებისაკენ, სადაც ისინი დატკბებიან ალლაჰის ცქერით. შუამავალი მუჰამმედი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) –ჩვენი თვალისჩინი, სულის მკურნალი და გულის მალამოა. სალათი და სალამი

მუჰამმედ შუამავალს, ვინც უქომაგებს კაცობრიობას განკითხვის დღეს!

– სალამი შენ, შუამავალო მუჰამმედ (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ), ვინაიდან სამყაროს ჩაუქრობელი ლამპარი, გულმოწყალე და გულუხვი ხარ!

– სალამი შენ, შუამავალო მუჰამმედ (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ), ვინაიდან შენი მოსვლით გააბედნიერე ჩვენი სამყარო, დედამიწა მართლაც ამაყობს შენით!

– სალამი შენ, წმინდა შუამავალო, შენი იმედით ვარსებობთ, იმქვეყნად შენთან შეხვედრის იმედი რომ არ გვქონდეს, მაშინ არც ამქვეყნად და არც იმქვეყნად ცხოვრებას ინტერესი არ ექნებოდა.

– სალამი შენ, შუამავალო მუჰამმედ (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ).

ჩვენს სულში, შენ გარდა, სხვა სიმდიდრე არ არსებობს. შენ გარეშე არც ამქვეყნად სიცოცხლე და არც იმქვეყნად სამოთხის სიყვარული არ არსებობს!

– ჩვენგან ასი ათასობით სალათი შენ, საყვარელო შუამავალო (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ)

ალლაჰის შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) სანიმუშო მაგალითების უშეცდომოდ ჩვენზე გადმომცემ ძვირფას თანამიმდევრებს, მისი ნაკვალევის მიმდევართ, ჭეშმარიტ გზაზე დამდგარ ყველა ძვირფას ადამიანს სალამს ვუძღვნით და ვუსურვებთ  ყოველივე საუკეთესოს!

თითოეულ ადამიანს წარმატების მისაღწევად ჭეშმარიტი გზით სიარული, კეთილი სურვილები, ცოდვებისა და ეჭვებისგან გულების გასუფთავება და ალლაჰის შუამავლის ცხოვრებიდან (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) მაგალითების აღება ესაჭიროება.

როგორც ვიცით, ყოველი ადამიანისთვის აუცილებელია სხვებისგან მაგალითის აღება, მაგრამ თუ არ მოხდა ნიმუ-



შის სწორად აღება, ის ეჩვევა არასწორ ქმედებებს და იმახინჯებს ცხოვრებას, რადგან მისი გული ცარიელი არ დარჩება. ეს სამყაროს კანონია. ასეთ შემთხვევებს, ადამიანის ცხოვრებაში ახალგაზრდობის პერიოდში უფრო აქვს ადგილი, რადგან ის განუწყვეტლივ ეძებს მისაბაძ მაგალითებს და ხანდახან ცუდსაც კი კარგად აღიქვამს. შემდეგ კი, ყოველივე ეს მიზეზი ხდება იმისა, რომ ადამიანი სწორი გზიდან გადავიდეს. სინამდვილეში, ადამიანი თავდაპირველად ყოველთვის სწორ გზას ეძებს, მაგრამ როცა ვერ პოულობს, მაშინ ებნევა ის და აღარ იცის საითკენ წავიდეს. მართლაც, დღეს არსებულ და ალლაჰის მიერ ნაბრძანებ ცხოვრებას შორის დიდი უფსკრული არსებობს. სამწუხაროა, რომ ადამიანები დღეს მაგალითებს ალლაჰის შუამავლისგან (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) კი არ ღებულობენ, სხვა ადამიანებს ბაძავენ. ამიტომ ამ საკითხის გამოსასწორებლად დიდი შრომა გვჭირდება, რადგან ალლაჰი ყურანიში ასე ბრძანებს:

يَوْمَ نَدْعُو كُلَّ أُنَاسٍ بِإِمَامِهِمْ

**„იმ დღეს თითოეული ადამიანი თავიანთ იმამთან ერთად უნდა გამოვიძახოთ...“[1]**

წმინდა მუჰამმედ შუამავალს (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ), მასზე ადრე მოსული ყველა შუამავლის საუკეთესო თვისებები ახასიათასებს, ის თითოეული მათგანის მახარობელი, ადამიანების გადამრჩენი და უძვირფასესი შუამავალია. ალლაჰი ყურანში შუამავლებს მუჰამმედ შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) მოსვლას ატყობინებს, მათგან მის დაჯერებასა და მასზე დახმარებას მოითხოვს.

وَإِذْ أَخَذَ اللَّهُ مِيثَاقَ النَّبِيِّينَ لَمَا آتَيْتُكُم مِن كِتَابٍ وَحِكْمَةٍ ثُمَّ جَاءَكُمْ رَسُولٌ
مُصَدِّقٌ لِمَا مَعَكُمْ لَتُؤْمِنُنَّ بِهِ وَلَتَنصُرُنَّهُ قَالَ أَأَقْرَرْتُمْ وَأَخَذْتُمْ عَلَى ذَلِكُمْ إِصْرِي

1. სურა ისრა, აიათი 71.





قَالُواْ أَقْرَرْنَا قَالَ فَاشْهَدُواْ وَأَنَاْ مَعَكُم مِنَ الشَّاهِدِينَ

**„აი, ალლაჰმა აიღო შუამავლების აღთქმა: „მე დაგასაჩუქრე თქვენ ღვთაებრივი წერილებითა და სიბრძნით. თუკი ამის შემდეგ თქვენთან მოვა შუამავალი, რომელიც დაამტკიცებს იმის, ჭეშმარიტებას, რაც გადმოგეცათ, თქვენ დაუყოვნებლივ ირწმუნებთ და დაეხმარებით მას.“ მათ უპასუხეს: „თანახმა ვართ.“ მან თქვა: „მაშ, იყავით მოწმეები და მეც დაგემოწმები თქვენ.“[1]**

შუამავლებმა ალლაჰს სიტყვა მისცეს და შეასრულეს კიდეც. წმინდა მუჰამმედ შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) იწამეს და თავიანთ მიმდევრებს მისი მოსვლის შესახებ ცნობები მიაწოდეს. ამქვეყნად არსებული ყველა სიკეთე, სამართალი, შემწყნარებლობა, ყოფაქცევა, უეჭველად, მათგან მოდის. ისინი ადამიანებისთვის ჭეშმარიტი გზის საჩვენებლად არიან გამოგზავნილი. ისინი რომ არ მოსულიყვნენ, დედამიწაზე ცხოვრების კანონი მოიშლებოდა, არსებობა შეუძლებელი გახდებოდა, ანარქია გაიმარჯვებდა და ადამიანები განადგურდებოდნენ. შეიძლება ითქვას, რომ ადამიანთა გაჩენას აზრი სრულებით დაეკარგებოდა.

წმინდა მუჰამმედი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ბოლო შუამავალია და მასში ყველა შუამავლის საუკეთესო თვისებებია თავმოყრილი. იგი ერთადერთია, ვისი მსგავსიც სხვა ვინმე არ არსებობს. ალლაჰმა ადამიანები მისი მიზეზით გააჩინა და რა თქმა უნდა, მათგან ყველაზე ძვირფასად აღიარა. დღეს რასაც ვჭამთ, ვსვამთ, რითაც ვერთობით, რაც მოგვწონს თუ არ მოგვწონს – ყველაფერი წმინდა მუჰამმედ შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) წყალობით გვაქვს.

მისი ცხოვრება ობლობით დაიწყო: გაჭირვებასა და სიღარიბეში გაიზარდა. ჯერ საქონელს მწყემსავდა, შემდეგ ვაჭრობდა და ბოლოს, ასეთი დუხჭირი ცხოვრების შემდეგ, ის ქვეყნის ხელმძღვანელი გახდა. აქედან გამომდინარეობს ის, რომ მან ბოლოდან დაიწყო და ყველაზე მაღალ საფეხურს მიაღწია.

1. სურა ალი იმრანი, აიათი 81.



ამასთან ერთად, იგი ალლაჰის რჩეული და ყველაზე ძვირფასი შუამავალი იყო. ზოგიერთი ადამიანი ფიქრობდა, რომ ის მხოლოდ სულიერ ცხოვრებაში იყო შუამავალი, ხოლო საერო ცხოვრებაში– ჩვეულებრივი ადამიანი. სინამდვილეში, წმინდა მუჰამმედ შუამავალი, (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ღმერთის მიერ გამოგზავნილი ბოლო შუამავალი და ადამიანებისთვის, როგორც სულიერი, ასევე საერო ცხოვრების საუკეთესო მაგალითი იყო.

ასეთი შუამავლის არა ანგელოზებიდან, არამედ ადამიანებისგან შერჩევა და გამოგზავნა არანაირ სასწაულს არ შეიცავს. ეს რომ ასე არ მომხდარიყო, მაშინ ადამიანები იტყოდნენ: „ჩვენც ანგელოზები ხომ არ ვართ, რომ მის მსგავსად გავაკეთოთ." ასეთ პროტესტს აუცილებლად მოვისმენდით. ამ ყველაფრის მიუხედავად, მუჰამმედ შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ჩვეულებრივი ადამიანი იყო, რომელმაც საუკეთესო დონეზე შეასრულა ალლაჰის ყველა დავალება. ის როგორც სულიერი, ასევე საერო ცხოვრების საუკეთესო და სანიმუშო მაგალითია თითოეული ადამიანისთვის.

ის იყო შუამავალი, მახარობელი, ქვეყნის ხელმძღვანელი, ლიდერი, მთავარსარდალი, მოსამართლე, ვაჭარი და ოჯახის უფროსი. აგრეთვე, საუკეთესო ამხანაგი და ცხოვრებაში ადამიანებისთვის ყოველმხრივ დადებითი მაგალითების მაჩვენებელი. ალლაჰის შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ნათქვამი ყოველი სიტყვა თუ გაკეთებული საქმე შევეცადეთ მკითხველისთვის მაქსიმალური შესაძლებლობის მიხედვითა და გამოჩენილი ყურადღების წყალობით წარმოგვედგინა.

ახლა, ჩვენი ყველაზე დიდი პასუხისმგებლობა, მუსლიმანების წინაშე, ალლაჰის შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) საუკეთესო დონეზე წარმოჩენაა. ამისათვის, რა თქმა უნდა, წმინდა შუამავალზე დაწერილი ძალიან ბევრი ნაშრომის მოპოვება გახდა საჭირო. მიუხედავად ამისა, ამ თემასთან დაკავშირებით, რამდენიც არ უნდა ვიმუშაოთ, ან მის შესახებ ცნობები ვაგროვოთ და მივაწოდოთ ხალხს, მაინც ცოტა იქნება.









ჩვენ შეიძლება ალლაჰის შუამავლის (სალლალლაა-ჰუ ალეიჰი ვესელლემ) ლამაზი და ძვირფასი ცხოვრებიდან მაგალითების ამოღებისა და თქვენზე მოწოდების ღირსი არ ვართ, მაგრამ ეს საქმე ვიკისრეთ და ვეცდებით პირნათლად შევასრულოთ.

ყოველ ადამიანს გულში წმინდა შუამავლის (სალლალ-ლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) სიყვარულის ჩასახვას, ამ წიგნით გადმოცემული ყოველი ადამიანის ნამუშევრის მიმართ ალლა-ჰის კმაყოფილებას, თითოეული ჩვენგანს ალლაჰის შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) დახმარებით ღირსეულ ადამიანად ჩამოყალიბებასა და სამოთხეში მის მეზობლად ყოფნას ვუსურვებთ!

**დოცენტი და დოქტორი ომარ ჩელიქი**

**დოქტორი მუსტაფა ოზთურქი**

**მურად ყაია**









# პირველი ნაწილი

## „საუკეთესო მაგალითი“ ალლაჰის მსახურებაში

1. წმინდა შუამავლის მიერ ალლაჰის დიდება, სიყვარული და მასზე მინდობა;
2. წმინდა შუამავლის მიერ ალლაჰის კანონ-ების პატივისცემა;
3. წმინდა შუამავლის რელიგიური ცხოვრება;
4. წმინდა შუამავლის ცხოვრება.







# ალლაჰზე მსახურების სანიმუშო მაგალითი

„მე, რომ განუწყვეტლივ მუჰამმედ მუსტაფას ქმედებები და თვისებები ვწერო, ათასობით წარღვნა გაივლის, მაგრამ ის მაინც აღუწერელი დამრჩება.“

ჯალალედინ რუმი



სამყაროს გამჩენზე მსახურება მისი ნების მორჩილების უმაღლესი გამოხატულებაა, რომლის მიხედვითაც აუცილებელია მის ბრძანებებსა და აკრძალვებზე უსიტყვო მიყოლა. ღვთისმსახურება (ლოცვა) ადამიანის გაჩენის ძირითადი მიზეზია. რა თქმა უნდა, მსახურება სრულდება მხოლოდ და მხოლოდ უდიდესი ალლაჰის წინაშე, რომელიც მთელი სამყაროს მბრძანებელია. სწორედ უზენაესმა მისცა ადამიანს საშუალება ამქვეყნად მისი უთვალავი წყალობით ესარგებლა. მეორე მხრივ, თავის ქმნილებებში ალლაჰი ადამიანს წმინდა ვალდებულებების გამო განსაკუთრებულ ადგილს მიუჩენს. ამიტომ ალლაჰისთვის ლოცვა, მისი თაყვანისცემა, ადამიანის დამონება ან ღირსების დადაბლება კი არ არის, არამედ ის პატივისცემის კვარცხლბეკზე აჰყავს და ნამდვილი ადამიანის იერსახეს აძლევს, რამეთუ ადამიანი არის გონიერი ქმნილება და დაჯილდოებულია უდიდესი სულიერი და ფიზიკური შესაძლებლობებით.

ალლაჰის მსახურება ორი სახისაა: პირველი – ყურადღებით ნალოცი ნამაზი, ჭორაობის გარეშე გატარებული მარხვა, დაუმადლებლად გაცემული დახმარება, არა სხვის დასანახავად გაკეთებული ჰაჯობა, სახალხოდ გამოუცხადებელი ჯიჰადი; მეორე – შუღლის არქონა, დაუჩივლებელი მოთმინება, სამართლიანი მოწმეობა, უკან დასაბრუნებელი გზის არმქონი მგზავრობა.








ალლაჰი აიათში ბრძანებს:

وَمَا خَلَقْتُ الْجِنَّ وَالْإِنسَ اِلاَّ لِيَعْبُدُون

**„ჩვენ ადამიანები და ჯინები მხოლოდ იმისთვის გავაჩინეთ, რომ მემსახურონ მე.“[1]**

ამ აიათით ალლაჰმა ადამიანს არა მარტო თავისი გაჩენის არსი გააგებინა, არამედ ამქვეყნიური მოვალეობაც შეახსენა. ადამიანს ალლაჰის კმაყოფილების მოპოვება მხოლოდ ამ გზით შეუძლია. სწორედ ამ გზითაა შესაძლებელი ადამიანი თავადაც გადარჩეს და ალლაჰის დანახვის სურვილიც აისრულოს.

ამ საკითხთან დაკავშირებით, ყველაზე კარგი მაგალითი წმინდა შუამავლები არიან. ალლაჰი მათ ყურანში ასე მოიხსენიებს: نعم العبد „რა კარგი მონა-მსახურია!“[2] – მათ სათავეში კი კაცობრიობის მეგზური ვარსკვლავი მუჰამმედ შუამავალი დგას. ის ისე ჩაუღრმავდა ღვთისმოსაობასა და ღვთისმოშიშობას, რომ ამქვეყნიურ უამრავ სიმდიდრეზე უარი თქვა, რისი წყალობითაც დიდი ღვთაებრივი აღიარება მოიპოვა. ამის დასტურია ალლაჰის ფიცი: „შენ სიცოცხლეს ვფიცავ, (ო, შუამავალო მუჰამმედ)!“[3]

„ქელიმეი შეჰადეთში“ ალლაჰი ჯერ მუჰამმედ შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) მსახურებასა და შემდეგ კი შუამავლობას აღნიშნავს. ეს კი იმის მანიშნებელია თუ რა დიდი პატივია ალლაჰის მონა-მსახურება. ამ მიზეზის გამო, ფათიჰ სულთან მეჰმედი ალლაჰს ყოველთვის ევედრებოდა: „ო, ჩემო ალლაჰო! დამდე პატივი ყოველთვის შენი მონა-მსახური ვიყო!“

წმინდა მუჰამმედ შუამავალი, (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) ყველაფერით ალლაჰის ძლევამოსილების აღიარებით, მისი სიყვარულით, ლოცვით, მარხვით, ჰაჯობის შესრულებით, ყურანის კითხვით, ზიქრითა და ალლაჰზე ვედრებით ერთად-

1. სურა ზარიათი, აიათი 56.
2. სურა სადი, აიათი 30.
3. სურა ალო-ჰიჯრი, აიათი 72.






ერთი სანიმუშო მაგალითია, ვისგანაც ჩვენც ღვთისმსახურება უნდა ვისწავლოთ.

ვინაიდან თაყვანისცემის საფუძველს სიყვარული და ღვთისმსახურება წარმოადგენს, ჩვენ გადავწყვიტეთ მკითხველის ყურადღება მუჰამმედ შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) იმ თვისებებზე გაგვემახვილებინა, რომლებიც თვალნათლივ მის ღრმა და განუმეორებელ ღვთისმოსაობას გვიჩვენებს.









# I. წმინდა შუამავლის მიერ ალლაჰის მოწიწებით განდიდება, პატივისცემა, სიყვარული და მორჩილება.

ყველა ჯილდო ალლაჰის განდიდებითაა მოპოვებული. ყოველი მარცხი სიამაყის ბრალია.



## 1. განდიდება და მოწიწება

განდიდება ერთი რომელიმე არსების ამაღლება და მისი ყველა კანონის მიღებაა. ალლაჰის განდიდება კი ყველასგან განსხვავებული და ძლიერი გრძნობით უნდა გამოხატოს. ისლამის კანონის მიხედვით, დიდება შეიძლება იყოს:

ალლაჰისა და მისი ყველა კანონის დაჯერება, მის წინაშე ქედის მოხრა, და ალლაჰის მიერ გაჩენილების მიმართ თანაგრძნობა და ლმობიერება.

წმინდა შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) მხრიდან ალლაჰის განდიდება ისეთ დონეზე იყო, რომ მის კმაყოფილებას ყველაფერზე წინ აყენებდა. მას ყველაზე უფრო ალლაჰის მიერ მოვლენილი ტანჯვის ეშინოდა. ამის მაგალითი თაიფის მოგზაურობის დროს, ხელფეხდასისხლიანებულ მდგომარეობაში გაკეთებული ვედრებაა:

*„ღმერთო, თუ ჩემზე განრისხებული არ ხარ, მაშინ ჩემს გაწეულ ტანჯვას სულ არ ვდარდობ. მაგრამ შენი სიკეთე და მფარველობა უფრო გამიძლიერე. ღმერთო, შენი ტანჯვისა და უკმაყოფილებისგან შენი შუქის ქვეშ შენვე შეგეფარები! ღმერთო, მანამ გთხოვ პატიებას, სანამ შენს კმაყოფილებას ვერ მოვიპოვებ. ყოველგვარი ძალაუფლების პატრონი მხოლოდ შენ ხარ!*[1]

1. იბნ ჰიშამი 11, 30.





ამ საკითხთან დაკავშირებით მევლანა ბრძანებს:

*„როგორ შეიძლება ალლაჰის განდიდება და ამაღლება? ეს შესაძლებელია მხოლოდ თავისთვის დამდაბლებისა და სისუსტის შეგრძნებით, საკუთარი თავის გამვლელთა ფეხქვეშ ნეშთად წარმოდგენით, მოკრძალებითა და თავაზიანობით. რას ნიშნავს თევხიდი? ეს ნიშნავს ალლაჰის წინაშე თავისთავის ფერფლამდე დაწვას. თუკი შენ გსურს მზის სხივივით იბრწყინო, განერიდე საკუთარ თავს, სიბნელეს, რომელიც ღამის წყვდიადის მსგავსია!“*[1]

ამ ყველაფერთან დაკავშირებით ალლაჰი ყურანში ბრძანებს:

وَالَّذِينَ إِذَا ذُكِّرُوا بِآيَاتِ رَبِّهِمْ

لَمْ يَخِرُّوا عَلَيْهَا صُمًّا وَعُمْيَانًا

**„როცა მათ გაახსენდებათ მათი მბრძანებლის აიათები, ისინი მათ წინაშე ყრუდ და ბრმად არ დარჩებიან.“**[2]

إِذَا يُتْلَى عَلَيْهِمْ يَخِرُّونَ لِلأَذْقَانِ سُجَّدًا

**...როცა მათ ყურანს უკითხავენ, ისინი თაყვანისცემის ნიშნად პირქვე ემხობიან...**[3]

კიდევ ერთ მაგალითს გადმოგვცემს ჰაბბაბა:

„აქრა იბნ ჰაბისი და უიანა იბნ ჰისნი ალლაჰის შუამავალთან (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) მივიდნენ, რომელიც ძალიან ღარიბ და უპატრონო ხალხთან ერთად იჯდა. მას გარშემო ღარიბები ეხვია: ისლამის ისტორიაში ცნობილი ბილალი, სუჰეიბი, ამმარი და ჰაბბაბი. მოსულებმა ქედმაღლურად გადმოხედეს ალლაჰის შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) გარშემო მსხდომთ და დაცინვით უთხრეს:

1. მესნევი, ბეითი, 3008 – 3010.
2. სურა „ალ-ფურყანი,“ აიათი 73.
3. სურა ისრა, აიათი 107.



„ჩვენ შენთან სხვა ადგილას და სხვა ხალხით გვინდა შეხვედრა, იმიტომ, რომ კეთილშობილი წარმომავლობა გვაქვს და ამ გზით ვუჩვენებთ არაბებს ჩვენს უპირატესობას, ამ უთვისტომო ღარიბებთან შედარებით. შენ იცი, რომ ჩვენთან სულ სხვადასხვა ტომებიდან ჩამოდიან და გვრცხვენია ყოფილ მონებთან ჯდომა. ამიტომ, ყოველ ჩვენს მოსვლაზე, მოიცილე ისინი თავიდან. როცა ჩვენ საქმეს მოვრჩებით და წავალთ, შეგიძლია ისევ მოიწვიო და განაგრძოთ საუბარი." ალლაჰის შუამავალი მათ მიერ წამოყენებულ წინადადებას დაეთანხმა, მაგრამ მათ უთხრეს:

„თანხმობა საკმარისი არ არის. ჩვენ ეს წერილობით უნდა დაგვიმტკიცო." – მაშინ ალლაჰის შუამავალმა (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) წმინდა ალის დაუძახა და დასაწერად ქაღალდის მოტანა სთხოვა. ჩვენ ერთ კუთხეში ვიჯექით. ამ დროს წმინდა ანგელოზი ჯებრაილი ჩამოვიდა და შუამავალს ალლაჰის ნაბრძანები აიათები გადასცა:

وَلاَ تَطْرُدِ الَّذِينَ يَدْعُونَ رَبَّهُم بِالْغَدَاةِ وَالْعَشِيِّ يُرِيدُونَ

وَجْهَهُ مَا عَلَيْكَ مِنْ حِسَابِهِم من شَيْءٍ وَمَا مِنْ حِسَابِكَ

عَلَيْهِم من شَيْءٍ فَتَطْرُدَهُمْ فَتَكُونَ مِنَ الظَّالِمِينَ

وَكَذَلِكَ فَتَنَّا بَعْضَهُم بِبَعْضٍ لِيَقُولواْ أَهَؤُلاءِ مَنَّ اللّهُ

عَلَيْهِم من بَيْنِنَا أَلَيْسَ اللّهُ بِأَعْلَمَ بِالشَّاكِرِينَ وَإِذَا

جَاءكَ الَّذِينَ يُؤْمِنُونَ بِآيَاتِنَا فَقُلْ سَلاَمٌ عَلَيْكُمْ كَتَبَ

رَبُّكُمْ عَلَى نَفْسِهِ الرَّحْمَةَ أَنَّهُ مَن عَمِلَ مِنكُمْ سُوءاً

بِجَهَالَةٍ ثُمَّ تَابَ مِن بَعْدِهِ وَأَصْلَحَ فَأَنَّهُ غَفُورٌ رَّحِيمٌ





**„არ განდევნო ისინი, ვინც დილასა და საღამოს ევედრებიან თავიანთ გამჩენს მისი კმაყოფილების მოსაპოვებლად. შენ სრულებით არა ხარ პასუხისმგებელი მათ გამო და ისინი-შენ გამო. თუკი შენ განდევნი მათ, აღმოჩნდები ერთ-ერთი უკანონოთაგანი. ამრიგად, ჩვენ ზოგიერთი მათგანი შევაცდინეთ, რათა მათ ეთქვათ: „ნუთუ ჩვენს შორის ალლაჰმა მოწყალება მხოლოდ ამათთვის გაიღო?“ ნუთუ ალლაჰმა უკეთ არ იცის, ვინც კეთილშობილია? როცა შენთან მოვლენ ისინი, ვინც ირწმუნა ჩვენი ღვთაებრივი სასწაულები,** (მუჰამმედ) **უთხარი მათ: „მშვიდობა თქვენ! თქვენმა გამჩენმა თავისთვის გულმოწყალეობა დაიწესა, და თუკი თქვენგან ვინმე ჩაიდენს ბოროტებას თავისი უმეცრებით, ხოლო შემდეგ მოინანიებს და დაიწყებს უმწიკვლო საქმეების კეთებას, უეჭველად იგი** (ალლაჰი) **მპატიებელია, შემყნარებელია.“[1]**

ალლაჰის შუამავალმა (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) ხელშეკრულების დასაწერად აღებული ქაღალდი სასწრაფოდ გვერდზე გადადო და ჩვენ თავისთან გვიხმო. მივუახლოვდით რა, გვითხრა: „მშვიდობა თქვენ! ალლაჰს წყალობა და მიტევება თავის უფლებად აქვს დაწესებული.“ ამის შემდეგ მას უფრო მივუახლოვდით, ისე ახლოს, რომ ჩვენი მუხლები მისას შეეხო. ამ აიათის ჩამოსვლის შემდეგ, ალლაჰის შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) გვერდით ყოფნას უფრო მოვუხშირეთ, მაგრამ როცა ის წასვლას მოისურვებდა, ადგებოდა და წავიდოდა. ამ მიზეზით კიდევ ერთი აიათი ჩამოვიდა:

وَاصْبِرْ نَفْسَكَ مَعَ الَّذِينَ يَدْعُونَ رَبَّهُم بِالْغَدَاةِ وَالْعَشِيِّ

يُرِيدُونَ وَجْهَهُ وَ لاَ تَعْدُ عَيْنَاكَ عَنْهُمْ تُرِيدُ زِينَةَ الْحَيَاةِ الدُّنْيَا

**„დილა-საღამოს ალლაჰის კმაყოფილებისთვის ვედრების გამკეთებელი ადამიანების ერთად მოთმინება იქონიე! მათ**



1. სურა ალ-ანამ, აიათები 52-54.



**თვალები არ მოაშორო!"**[1] ამის შემდეგ ასე აღარ აკეთებდა, მაგრამ ჩვენ, როდესაც მასთან ერთად ცოტა დროს გავატარებ-დით, თვითონ წავიდოდით და მას დავტოვებდით. ამით მას ყოველნაირ უხერხულობას თავიდან ვაცილებდით.[2]

ვაჰიდის გადმოცემის მიხედვით, ამ აიათის ჩამოსვლის შემ-დეგ, ალლაჰის შუამავალი (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) სასწრაფოდ ადგა და ღარიბი თანამიმდევრების ძებნა დაიწყო. ისინი ბოლოს, მეჩეთის უკანა მხარეს, ალლაჰისთვის ნამაზის ლოცვის დროს ნახა. შემდეგ თქვა: „დიდება ალლაჰს, ვინც მი-ბრძანა მე მოთმინებით ამეტანა ამ ხალხთან ერთად ყოფნა! ამის შემდგომი სიცოცხლე და სიკვდილიც თქვენთან მიწერია."[3]

თანამიმდევრების მიერ ალლაჰისა და მისი შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) მიმართ გამოჩენილი პა-ტივისცემისა და აბუ ბაქრის მიერ გაჭირვებულებზე დახმარებ-ის შესახებ, წმინდა აიშე ერთ-ერთ ჰადისში ასე გადმოგვცემს:

„როგორც კი გარდმოვლენილ იქნა ღვთაებრივი ზეშთაგონე-ბა ჩემს უდანაშაულობაზე, მამაჩემმა – აბუ ბაქრმა დაიფიცა, რომ ის ამიერიდან მისტაჰ ბინ უსტაჰს აღარასდროს გაუწევ-და დახმარებას, ვისაც აქამდე მუდმივად უწევდა მატერიალურ დახმარებას: „ვფიცავ ალლაჰის სახელს, რომ ჩემს ქალიშვილ აიშაზე ცილისწამებისათვის ამიერიდან არავითარ დახმარებას აღარ გავუწევ მისტაჰ ბინ უსდასს." ამ ფიცის შემდეგ ალლა-ჰისგან შემდეგი აიათი ჩამოვიდა:

وَ لاَ يَأْتَلِ أُوْلُوا الْفَضْلِ مِنكُمْ

وَالسَّعَةِ أَن يُؤْتُوا أُوْلِي الْقُرْبَى وَالْمَسَاكِينَ وَالْمُهَاجِرِينَ فِي

سَبِيلِ اللَّهِ وَلْيَعْفُوا وَلْيَصْفَحُوا أَ لاَ

---

1. სურა ქაჰფი, აიათი 28.
2. იბნ მაჯე, ზუჰდი, 7. თაბერი, თეფსირი, 7 – 262-263.
3. ასბაბუნ ნუზული, 304.





تُحِبُّونَ أَن يَغْفِرَ اللَّهُ لَكُمْ وَاللَّهُ غَفُورٌ رَحِيمٌ

**„დაე, თქვენგან, ვინც ღირსებისა და შეძლების მქონეა, არ დაიფიცონ, რომ არ დაეხმარებიან ნათესავებს, ღარიბებსა და ალლაჰის გზისთვის გადასახლებულებს. დაე, აპატიონ მათ და იყონ შემწყნარებელი. ნუთუ თქვენ არ გსურთ რომ ალლაჰმა გაპატიოთ? ალლაჰი მპატიებელი და გულმოწყალეა."[1]**

ამ აიათის ჩამოსვლის შემდეგ აბუ ბაქრმა სასწრაფოდ ილოცა ალლაჰისთვის და პატიება სთხოვა: „ო, ღმერთო ჩემო, გთხოვ მაპატიო!

მან ისევ დაიწყო მისტაჰზე დახმარების მიცემა და განაცხადა:

„ვფიცავ ალლაჰს, ამის შემდეგ მას დახმარების მიცემას არასდროს შევუწყვეტ!"[2]

ასეთი სუფთა გრძნობები წმინდა შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) ყველა თანამიმდევარს გააჩნდა. ამის მაგალითი იმ აიათის ჩამოსვლის შემდეგ ნათლად ჩანს, როცა ალკოჰოლური სასმელი ჰარამი გახდა. სურა „მაიდეს" 90-ე და 91-ე აიათების ჩამოსვლის შემდეგ, როდესაც წმინდა შუამავალმა (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) ისინი თანამიმდევრებს წაუკითხა, სადაც ალლაჰი ბრძანებს: „ნუთუ თქვენ თავს არ შეიკავებთ?"- გაგონებისთანავე წმინდა ომარმა წამოიძახა:

„მასზე უკვე უარი ვთქვით, დიდო ალლაჰო!" ეს მარტო წმინდა ომარს არ გაუკეთებია. იქ მყოფმა ყველა თანამიმდევრმა ერთხმად შესძახა: „ალკოჰოლურ დასალევს და აზარტულ თამაშებს უკვე თავი დავანებეთ, დიდო ღმერთო!" ამის შემდეგ მედინას ქუჩებში ნიაღვარივით დაიწყო დინება ჭურჭლებიდან დაქცეულმა ალკოჰოლურმა სასმელმა.[3]

1. სურა „ან-ნური," აიათები 22.
2. ბუჰარი, მეგაზი, 34. მუსლიმი, თევბე, 56.
3. იბნ ჰანბელი, 1-53, 2-351, ნესაი, ეშრიბე, 1-2, ჰაქიმი 2-305.





წმინდა შუამავალი (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) ალლაჰის ერთობასა და მის დიდებას დიდ მნიშვნელობას ანიჭებდა.

„ალლაჰის დიდებულების აღქმამ უბიძგა მუჰამმედ შუამავალს (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) ყოველდღიურ ცხოვრებაში უფრო მეტი სიფაქიზე და ღვთისმოსაობა გამოეჩინა,ვინაიდან სამყაროს გამჩენმა ბრძანა:

إِنَّ اللّٰهَ لاَ يَغْفِرُ أَن يُشْرَكَ بِهِ وَيَغْفِرُ مَا دُونَ ذَلِكَ لِمَن يَشَاءُ وَمَن يُشْرِكْ بِا اللّٰهِ

فَقَدِ افْتَرَى إِثْماً عَظِيماً

**„ჭეშმარიტად, ალლაჰი არ პატიობს, როცა მას მოზიარეს მიუჩენენ, მაგრამ პატიობს ყველა დანარჩენს** (ან ნაკლებად მძიმე) **ცოდვას, ვისაც მოისურვებს. ვინც ალლაჰს მოზიარეს მიუჩენს, ის სჩადის უდიდეს ცოდვას.“**[1]

وَلَقَدْ أُوحِيَ إِلَيْكَ وَإِلَى الَّذِينَ مِنْ قَبْلِكَ لَئِنْ

أَشْرَكْتَ لَيَحْبَطَنَّ عَمَلُكَ وَلَتَكُونَنَّ مِنَ الْخَاسِرِينَ بَلِ اللّٰهَ

فَاعْبُدْ وَكُن مِنْ الشَّاكِرِينَ

„შენ და შენს წინამორბედებს უკვე ზეშთაგონებული აქვთ: „თუკი შენ ალლაჰს მოზიარეს გაუჩენ, მაშინ ფუჭი იქნება შენი ქმედებანი და შენ უსათუოდ აღმოჩნდები ერთ-ერთი დაზარალებულთაგანი.“[2]

ამგვარი აიათების მითითებით ერთადერთი ალლაჰის მიმართ მსახურება გრძელდებოდა. ამ საკითხს წმინდა მუჰამმედ შუამავალი (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) უაღრესად დიდ მნიშვნელობას ანიჭებდა და მასთან დაკავშირებულ ყველა

1. სურა ნისა, აიათი 48.

2. სურა ზუმარი, აიათი 65.




წვრილმანს ყურადღებით აკვირდებოდა.

ზეიდ იბნ ჰალიდ ელ ჯუჰანის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) როცა ჰუდაიბიაში იყო, მთელ ღამეს იწვიმა. დილას ნამაზი თვითონ ალოცა ხალხს, ლოცვის შემდეგ კი უთხრა:

– „იცით, რა ბრძანა ალლაჰმა?"

– „თქვენ ჩვენზე უკეთ იცით, წმინდა შუამავალო", – უპასუხა ხალხმა.

შემდეგ მათ აუწყა:

*– „ალლაჰმა ბრძანა: ჩემს მსახურთაგან ზოგიერთმა გუშინ – მორწმუნედ, ზოგიერთმა კი ურწმუნოდ გაიღვიძა. „გუშინ ალლაჰის წყალობით გაწვიმდა"– ვინც იტყვის, ის ჩემი მორწმუნე და ვარსკვლავის უარმყოფელი იქნება. ხოლო ვინც იტყვის: „ამა თუ იმ ვარსკვლავის წყალობით გაწვიმდა"- ის კი ვარსკვლავების მორწმუნე და ჩემი უარმყოფელი იქნება."*[1]

ამ საკითხთან დაკავშირებით, კიდევ ერთი ასეთი ჰადისია:

ალლაჰის შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) შვილის – იბრაჰიმის,გარდაცვალების დღეს მზე დაბნელდა,ადამიანებმა მზის დაბნელების მიზეზად იბრაჰიმის გარდაცვალება დაასახელეს. ალლაჰის შუამავალმა (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) მათ აუხსნა: *„მთვარე და მზე ალლაჰის სასწაულებია. ისინი ვინმეს დაბადების ან გარდაცვალების გამო არ დაბნელდება. როცა მათ დაბნელებულს დაინახავთ, ალლაჰს შეევედრეთ და ნამაზი ილოცეთ, ვიდრე არ განათდება!"*[2]

ამ ორი ჰადისიდან პირველში – წმინდა შუამავალი (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) ალლაჰზე თავის გატოლების, ე.ი. მოზიარის მიჩენის უდიდეს ცოდვაზე საუბრობს. ეს არა მარტო ცოდვას, არამედ ალლაჰის უარყოფასაც ნიშნავს. მეორეში კი – ალლაჰის წინაშე შუამავლის შვილიც რომ იყოს, ისიც მისი ჩვეულებრივი მსახურია და სხვა არაფერი. ამიტომ ნამდვილი დაფასება და პატივისცემა მხოლოდ ალლაჰის მი-

1. ბუჰარი, ეზანი, 156.
2. ბუჰარი, ქუსუფი, 15.



მართაა საჭირო.

წმინდა შუამავალი (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) ყურადღებით აკვირდებოდა თანამიმდევრებს, რომლებიც ცდილობდნენ უმეცრებისთვის დაეღწიათ თავი. ის ცდილობდა ისინი ჭეშმარიტებას არ ასცდენოდნენ და სხვა გზით არ წასულიყვნენ. ამასთან დაკავშირებით, შემდეგი მაგალითი შეიძლება მოვიყვანოთ:

როგორც აბუ ვაქიდ ლაისი გადმოგვცემს, ჰუნაინის ლაშქრობისას მუსლიმანებმა გაუარეს ხეს, რომელზეც ურწმუნოები თავიანთ იარაღს ჰკიდებდნენ (და „ზათუ ანვათს" ეძახდნენ). თანამოაზრეებმა მუჰამმედ შუამავალს (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) მიმართეს:

– ო, ალლაჰის შუამავალო! ჩვენც ვერ მიგვითითებდით რომელიმე ხეზე, რომ ჩვენც ჩვენი აღჭურვილობა დაგვეკიდა? ასეთი უაზრო თხოვნის გამო შუამავალ მუჰამმედს ხასიათი მოეშალა და გულისტკივილით უპასუხა:

– სუბჰანელლაჰ! თქვენი თხოვნა მუსას (ალეიხისსელამის) თანატომელების თხოვნას ჰგავს:

„ო, მუსა, გაგვიკეთე ჩვენც მათი მსგავსი ღმერთები." ვფიცავ ალლაჰს, ვისაც აბარია ჩემი სული, თქვენ მიყვებით უწინდელი ხალხს, რომელიც აცდენილი იყო ჭეშმარიტებას. ამ საკითხთან დაკავშირებით კიდევ ერთი მაგალითი შეიძლება მოვიტანოთ, სადაც ყოველ წვრილმანს შუამავალი ძალიან დიდ ყურადღებას აქცევს. იბნ აბასის გადმოცემის მიხედვით, ერთი ადამიანი ალლაჰის შუამავალთან (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) მივიდა და უთხრა:

„წმინდა შუამავალო! (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) ალლაჰისა და თქვენი სურვილის...." როცა თავისი სახელი ალლაჰის სახელთან ერთად გაიგონა, წმინდა შუამავალმა (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) საუბარი შეაწყვეტინა და უთხრა:

„შენ მე ალლაჰს გამატოლე, შენ მხოლოდ ალლაჰის სურ-

ვილის მიხედვით უნდა გეთქვა!“[1]

კიდევ ერთი მაგალითი: ადი იბნ ჰათიმის გადმოცემის მიხედვით, ერთმა ადამიანმა ალლაჰის შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) თანდასწრებით ქადაგება წარმოთქვა:

„ვინც ალლაჰსა და წმინდა შუამავალს (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) დააფასებს,ის უეჭველად სწორ გზაზე დგას. ვინც ამ ორივეზე ცუდს იტყვის, ის სწორ გზას აცდენილია.“ ალლაჰის შუამავალი (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) ამის გამო უკმაყოფილო დარჩა და უთხრა: „როგორი ადამიანი ხარ შენ! სიტყვა „ორივეს“ ნაცვლად რომ გეთქვა- „ალლაჰსა და შუამავალს“- უფრო კარგი იქნებოდა.“[2]

რადგანაც მუჰამმედ შუამავალი (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) ალლაჰის გაჩენილი და მისი ჩვეულებრივი მსახური იყო, ისეთი სიტყვის ხმარება, როგორიც „ორივეა“ მიზანშეწონილი არ არის. ამიტომ აუცილებელია, მათი სახელები ცალ-ცალკე დაიწეროს.

ალლაჰის შუამავალმა, (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) ალლაჰის დიდების გამო, კერპებისა და კერპთაყვანისმცემლების წინააღმდეგ დიდი ბრძოლა გასწია. ის შუამავლობის მინიჭებამდეც მათ წინააღმდეგ გამოდიოდა, მათ მიმართ ყოველთვის დიდ სიძულვილს განიცდიდა.

ალლაჰის შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) ერთ-ერთი უახლოესი თანამოაზრე ჯაბირი გადმოგვცემს, რომ მექას აღების წინ შუამავალმა მუჰამმედმა უარი თქვა ქააბაში შესვლაზე, ვიდრე შენობები კერპებისგან არ გათავისუფლდებოდა.

წმინდა შუამავალი (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ), ალლაჰის სადიდებლად, დილა-საღამოს შეუსვენებლივ ლოცულობდა. ალლაჰი მას ასე მიმართავს:

وَاذْكُر رَبَّكَ فِي نَفْسِكَ تَضَرُّعاً وَخِيفَةً وَدُونَ الْجَهْرِ مِنَ الْقَوْلِ بِالْغُدُوِّ وَالْآصَالِ

1. იბნ ჰანბელი, 1 – 283.
2. მუსლიმი, ჯუმა, 48.



وَلاَ تَكُن مِنَ الْغَافِلِينَ

„ჩუმად ახსენე ალლაჰი მორჩილებითა და შიშით გულში დილაობით და მზის ჩასვლის წინ და უდარდელ უმეცართაგან ერთ-ერთი ნუ იქნები.“[1]



allahis erTobis damamtkicebeli niSnebiT gamoCenili pativiscemac allahis didebas niSnavs. allahi ყურანში brZanebs:

لَكُمْ فِيهَا مَنَافِعُ إِلَى أَجَلٍ مُسَمًّى ثُمَّ مَحِلُّهَا إِلَى الْبَيْتِ الْعَتِيقِ

**„აი, ასე! და თუკი ვინმე ალლაჰის საწესჩვეულებო სასწაულებს დააფასებს, ეს ღვთისმოშიშ გულთაგან მოდის.“[2]**

ისლამი, ალლაჰის სიმბოლოების პატივისცემისა და მათი საშუალებით, ადამიანის ღმერთთან დაახლოების საფუძველზეა შექმნილი. ყურანი, ეზანი, ნამაზი, ყურბანი, საფასა და მერვას მსგავსი რამეების დანახვის დროს წარმოქმნილი გრძნობები, ალლაჰთან დაახლოებისთვის არის საჭირო. ამიტომ ასეთი რამეები სწორედ ისლამის სიმბოლოებია. ასეთი გრძნობები მხოლოდ ალლაჰის მიმართ შეიძლება გაგიჩნდეს. ამიტომ მათ მიმართ გამოჩენილი პატივისცემა, ალლაჰის მიმართ გამოჩენილ პატივისცემას ნიშნავს, ხოლო მათ წინაშე გამოჩენილი უპატივცემულობა ალლაჰის წინაშე გამოჩენილ უპატივცემულობას ნიშნავს.

ყურანი, ალლაჰის მიერ საყვარელი შუამავლისთვის გამოგზავნილი წესები და კანონებია. ამიტომ მის მიმართ გამოჩენილი პატივისცემა ალლაჰის პატივისცემას ნიშნავს. ალლაჰის შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) კვალს მიყოლა მხოლოდ ყურანის სისტემატური კითხვითა და პატივისცემით არის შესაძლებელი.

როდესაც წმინდა შუამავალს (სალლალლაჰუ ალეიჰი ვე-

1. სურა არაფი, აიათი 205.
2. სურა ჰაჯჯი, აიათი 32.





სელლემ) ალლაჰის მიერ ყურანის აიათი გარდმოევლინებოდა, მაშინვე ყველას გადასცემდა. ის ჩამოსულ აიათებს იმეორებდა, რათა არ დავიწყებოდა. ამის გამო მას ხშირად ენა ებმებოდა. ამ მდგომარეობიდან თავის დასაღწევად, ალლაჰმა მას შემდეგი აიათი გამოუგზავნა.

لَا تُحَرِّكْ بِهِۦ لِسَانَكَ لِتَعْجَلَ بِهِۦٓ إِنَّ عَلَيْنَا جَمْعَهُۥ وَقُرْءَانَهُۥ

فَإِذَا قَرَأْنَٰهُ فَٱتَّبِعْ قُرْءَانَهُۥ[1]

**„ნუ ამოძრავებ ენას აჩქარებით** (მუჰამმედ) **მისი** (ყურანის) **გამეორებისას, რათა სწრაფად დაიმახსოვრო. ჩვენ გვევალება შევკრიბოთ ის** (შენს გულში) **და წაგიკითხოთ. როცა ჩვენ მას წაგიკითხავთ, იკითხე შენც ჩვენს კვალდაკვალ.“[1]**

წმინდა შუამავლს (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) ძალიან უყვარდა ყურანის კითხვა. ამ დროს მას ლოყებზე ცხელი ცრემლები ჩამოსდიოდა, რაც თავისთავად პატივისცემის ძალასა და სიღრმეს მოწმობდა. შეყვარებული, გაიგონებს რა საყვარელი ობიექტის ხმას, სმენად და ცქერად გადაიქცევა. მისთვის ამქვეყნად არ არის არაფერი ისეთი ტკბილი და გულში ჩამწვდომი, როგორც ეს ბგერებია.

ერთხელ, იბნ მასუდი მუჰამმედ შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) თხოვნით ყურანს კითხულობდა და როცა იმ ადგილას მიაღწია, სადაც ნათქვამი იყო: „როგორ იქნება მათი საქმე, როცა მათ მივუვლენთ მოწმეებს შენი ჩათვლით?“[2] – შუამავალმა შეაწყვეტინა კითხვა და ალლაჰის ძლევამოსილების წინაშე ღვთისმოშიშობით მოწოლილი ტირილი აღმოხდა.

წმინდა შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) მიერ ყურანის კითხვისა თუ მოსმენის დროს, ალლაჰის დიდებისა და დაფასების გრძნობით გამოწვეული ტირილის შემთხვევა ძალიან ხშირია. ალლაჰის შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი

1. სურა ყიამე, აიათები 16-18.
2. ბუჰარი, ფადაილულ ყურანი, მუსლიმი, მუსაფირინი, 247.



ვესელლემ) თანამიმდევრები ყურანს დიდი პატივისცემით ეპყრობოდნენ. წმინდა ომარმა და ოსმანმა ყოველ დილით, ადგომისას, მასზე კოცნა ჩვეულებრივ წესად შემოიღეს. იბნ ომარი გადმოგვცემს, რომ ის ყოველ დილას ყურანს აიღებდა, აკოცებდა და იტყოდა: „ალლაჰის კანონი, ალლაჰის ბრძანებულება!“[1] იქრიმეც ყურანს აიღებდა, მას ხელს გადაუსვამდა და ტირილით იტყოდა: „ალლაჰის სიტყვები! ალლაჰის წიგნი!“– და ამგვარად გამოხატავდა ალლაჰის დიდებასა და მისდამი სიყვარულს.[2]

ყურანის ჩამოსვლამდე მუალლაყათი სებას სახელით შვიდი საუკეთესო ლექსი იყო შერჩეული და ქააბას კედელზე გაკრული. მათ დროდადრო კითხულობდნენ და ამ ლექსებიდან დაწერის მაღალ დონეზე საუბრობდნენ. მათ შორის ერთი ლებიდ იბნ რებიას ეკუთვნოდა. ლებიდის ლექსი წლების განმავლობაში ქააბაზე იყო გაკრული. ეს სახელოვანი პოეტი ბოლოს გამუსლიმანდა. ყურანზე პატივისცემის გამო მას ლექსები აღარ დაუწერია. მისი ერთადერთი სიმღერა, რომელიც გამუსლიმანების შემდეგ დაიწერა, ორი სტრიქონისგან შესდგება:

„ალლაჰს დიდ მადლობას ვუხდი, რომ სიკვდილის

მოსვლამდე ისლამის სხივმოსილი ტანისამოსი ჩავიცვი!“[3]

ალლაჰის კანონებიდან ერთ-ერთი – ქააბაში წასვლა, მისდამი პატივისცემის გამოხატვა და იქ ალლაჰის დიდებაა. ქააბა ალლაჰის მიერ ამორჩეული ერთ-ერთი სამლოცველოა, რომლის მიმართულებითაც მუსლიმანები ალლაჰის წინაშე ნამაზს ლოცულობენ. აგრეთვე ალლაჰთან დასაახლოებლად ხდება ქააბას ირგვლივ შემოვლა. ალლაჰმა ადამიანები ამ ძვირფასი სამლოცველოს მოსანახულებლად და წმინდა ადგილებზე პატივისცემის მისაგებად დაპატიჟა. მის გარშემო სიარულის დროს აუცილებელია, ადამიანი რიტუალურად განბანილი (აბდესიანი) იყოს. თუ განბანვის მოშლის აუცილებლობა გახდა საჭირო, ე.ი. ბუნებრივი მოთხოვნილებების დაკმაყოფილებისას ყურადღება უნდა მივაქციოთ, ამ დროს ისე არ ვიდგეთ, რომ ქაა-

1. ქეთთანი, 2, 196-7.
2. ჰაქიმი, 3 – 272.
3. იბნ აბდილბერი, ელ ისტიაბი, 3 – 1335.





ბა ჩვენ წინ ან უკანა მხარეს აღმოჩნდეს. ისლამის ამ კანონის მიხედვით, დღეს სახლებში საპირფარეშოებს ისე აწყობენ, რომ იგი ქაabასკენ მიმართული არ იყოს.

ალლაჰის შუამავალი (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) ასეთ საკითხებს ძალიან დიდ ყურადღებას აქცევდა. აბუ ჰურაირეს გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალმა (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) ერთ-ერთი მეჩეთის ყიბლის[1] მხარეს ადამიანის გადაფურთხებული დაინახა. ის ხალხს მიუბრუნდა და უთხრა: *„თქვენგან ერთ-ერთს რა ემართება, რომ ალლაჰისკენ ბრუნდება და ისე იფურთხება. ვინმემ თქვენ წინ რომ გადმოაფურთხოს, გესიამოვნებათ?“*[2]

ჯუნაიდ ბაღდადი ერთ-ერთი კარგად ცნობილი მორწმუნის სანახავად წავიდა. მასთან მიახლოვებისას დაინახა, რომ ამ კაცმა ყიბლის მხარეს გადააფურთხა. ამის დამნახავმა ჯუნაიდმა თქვა: „ეს კაცი სუნნეთს არ ასრულებს!“ ამიტომ მისი ნახვა გადაიფიქრა და უკან გაბრუნდა.

აქედან ისე არ უნდა გავიგოთ, თითქოს ყიბლის გარდა, სხვა მხარეს გადაფურთხება კარგი ქცევაა. ეს საქმე საერთოდ ცუდია და ყიბლისკენ გადაფურთხება – მით უარესი.

წმინდა შუამავალი (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) ღვთისმსახურებებს შორის ნამაზის ლოცვას ყველაზე მეტ ყურადღებას უთმობდა. ის ბრძანებს: *„როდესაც ნამაზის სალოცავად დადგებით, ეჭვი ნუ შეგეპარებათ, რომ ალლაჰი თქვენ წინ დგას.“*[3]

ყოველდღიურად მინარეთიდან ეზნის კითხვა „რწმენის საძირკველია“. იგი, სიტყვების სიმცირის მიუხედავად, ისლამის რწმენის ძირითად მნიშვნელობას შეიცავს. ალლაჰის შუამავალი (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) ყოველი ნამაზის ლოცვის წინ აუცილებლად ეზანს აკითხებდა, მას დიდი ყურადღებით მოისმენდა, ყველა სიტყვას მკითხველთან ერთად თვი-

1. ყიბლე – ქააბას მიმართულება.
2. მუსლიმი, მესაჯიდი, 53.
3. ბუჰარი, ედები, 75.



თონაც იმეორებდა და ბოლოს, ალლაჰს ევედრებოდა. თანამიმდევრებსაც იგივეს გაკეთებას ურჩევდა.[1]

„ჩვენ ცხოველები ალლაჰის მოსაგონებლად გავაჩინეთ...“[2] ამ აიათის მიხედვით, ყურბანიც ალლაჰის კანონებიდან ერთ-ერთია. აქედან გამომდინარე, ყურბნის შეწირვის და წესების დაცვა საყურბნე ცხოველებზე ალლაჰის გამო განსაკუთრებული ყურადღების მიქცევა აუცილებელია. ისლამის სხვა საკითხების შესრულების მსგავსად, ყურბნის დაკვლაც ღვთისნიერი გრძნობების მიხედვით უნდა შესრულდეს. ალლაჰი ბრძანებს:

لَنْ يَنَالَ اللّٰهَ لُحُومُهَا وَلَا دِمَاؤُهَا وَلَكِنْ يَنَالُهُ التَّقْوَى مِنْكُمْ

**„ალლაჰთან** (მისთვის დაკლული ყურბნის) **არც ხორცი და არც სისხლი არ მიაღწევს. მასთან მხოლოდ თქვენი ღვთისმოსაობა მიაღწევს.“[3]**

წმინდა შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) მიერ ყურბნის საშუალებით ალლაჰის დიდების ნიმუში სწორედ ეს მაგალითი შეიძლება იყოს:

ჰუდაიბიეში საყურბნე ცხოველებს შორის, ბედირის ბრძოლიდან დარჩენილი, აბუ ჯაჰილის კუთვნილი, ცხვირში ვერცხლისრგოლგაყრილი კარგი ჯიშის ერთი აქლემი იყო. ეს აქლემი ყურბანთა სიაში უკვ ეწერა, როცა გაიქცა და მექაში აბუ ჯაჰილთან მივიდა. ამრ იბნ ანემემი აქლემს უკან გაჰყვა. ზოგიერთი ადამიანი ამ აქლემის ამრზე დაბრუნების წინააღმდეგ გამოვიდა. შემდეგ კი მასში ასი აქლემი შესთავაზეს. როცა ალლაჰის შუამავალმა ეს ამბავი შეიტყო, მათ ასე უპასუხა:

„ჩვენ რომ ის საყურბნედ არ აგვერჩია, მაშინ თქვენს სურვილს შევასრულებდით!“[4]

1. მუსლიმი, სალათი, 12. აბუ დავუდი, სალათი, 36.
2. სურა ჰაჯჯი, აიათი 37.
3. სურა ჰაჯჯი, აიათი 37.
4. ვაქიდი, 2 – 614.

როგორც ვხედავთ, წმინდა შუამავალმა (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) ალლაჰისთვის ყურბნად დასაკლავი აქლემი ერთი ასშიც არ გაცვალა.

ამგვარად, ალლაჰის შუამავალი (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) ყოველთვის ცდილობდა ალლაჰის სიდიადე ყველაფერზე მაღლა დაეყენებინა. ამ საკითხთან დაკავშირებით, გვინდა რამდენიმე მაგალითი შემოგთავაზოთ. ენესის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) საპირფარეშოში შესვლის დროს ხელიდან ბეჭედს იხსნიდა, რომელზეც „ლაა ილააჰე ილლალლაჰ მუჰამმედურ რასულულლაჰ" ეწერა.[1]

ერთხელ ბეიზ იბნ ჰაქიმმა სასირცხო ადგილების დაფარვის შესახებ ალლაჰის შუმავალს (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) შეეკითხა. ალლაჰის შუამავალმა (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) უპასუხა:

*„სასირცხო ადგილები, მეუღლის გარდა, ყველასგან დაიფარე!"*

*„თუკი ოდესმე რომელიმე თქვენგანი მოსამსახურეს ცემს და ამ დროს ის –„ალლაჰის სიყვარულს გაფიცებ, აღარ დამარტყაო" – ეტყვის, მაშინ მის დასჯას აუცილებლად თავი უნდა დაანებოს.*[2]

ასეთი რჩევების შემდეგ, აბდულლაჰ იბნ ომარმა ნამაზის მლოცავი ყველა მონის განთავისუფლება დაიწყო. ერთ-ერთმა ამხანაგმა იბნ ომარს უთხრა: შენ მიერ განთავისუფლებულმა მონათა უმრავლესობამ ნამაზი მხოლოდ თავისუფლების გამო ილოცა, შენ კი ამას ვერ ამჩნევ. იბნ ომარმა თავის ამხანაგს მიუგო:

„მე მზად ვარ დავრჩე მოტყუებული იმ ადამიანებისგან, რომლებიც ალლაჰის სახელს ამოფარებული იტყუებიან."

ჰუმანიზმითა და კაცთმოყვარებით აღსავსე აბდულლაჰ

1. აბუ დავუდი, თაჰარეთი, 1.
2. თირმიზი, ბირრი, 32.



იბნ ომარმა სხვადასხვა მიზეზის გამო დასჯილი დაახლოებით ათასზე მეტი მონა გაანთავისუფლა.[1]

ერთი წმინდანი ბაშრი ჰაფი ახალგაზრდობაში ძალიან ცოდვიანი იყო. ერთმა შემთხვევამ კი შეცვალა მისი ცხოვრება. ერთხელ გზაზე ერთი ფურცელი ნახა, რომელზეც ალლაჰის სახელი ეწერა. მას აკოცა და თავზე დაიდო, შემდეგ მას კარგი სუნამო აპკურა და შეინახა. იმ ღამეს სიზმარში მას ასეთი ხმა შემოესმა:

*„ჩემს სახელს შენ კარგი სუნამო აპკურე, გაახვიე, დააფასე და ადიდე. ვფიცავ ჩემს ძლევამოსილებას, ამისთვის მე შენ ორივე ქვეყნად დაფასებული მეყოლები.“*

გაიგონა რა ეს სიტყვები, ბაშრი წამოხტა ლოგინიდან, ალლაჰის წინაშე მოინანია და სულიერებით მისკენ შებრუნდა.[2]



1. იბნ ესირი, უსუდულ გაბე, 3 – 343.
2. ათთარი, გვ. 128.





## 2. შუამავალ მუჰამედის სიყვარული

შუამავალ მუჰამმედს (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ისე ძლიერ უყვარდა ალლაჰი, რომ მისი სიტყვებით გადმოცემა შეუძლებელია. ამასთანავე, არც ერთ მომაკვდავს არ ძალუძს ამ გრძნობის წვრილმან დეტალებში გარკვევა.

სიყვარული არის ცხოვრებაზე აზრის მიმცემი და ღვთაებრივი ელექსირი. ეს ისეთი ამაღლებული გრძნობაა, რომ ადამიანი მზად არის საკუთარი თავი მსხვერპლად გაიღოს.

საყვარელ ადამიანთან შეხვედრის მოლოდინში გული ფეთქვას იწყებს. იუსუფ ჰამადანი გამოყოფს სიყვარულის ორ სახეს – ამაღლებულსა და ფიზიოლოგიურს. „პირველი – გაჩენილთა სიყვარულია, რომელიც ადამიანში ჭკუასუსტობასა და სიგიჟეს იწვევს, მეორე კი – გამჩენის მიმართ სიყვარულის გრძნობაა, რომელიც ადამიანის გულში სიმშვიდესა და სიამოვნებას წარმოშობს. ამიტომ ალლაჰის სიყვარულის გარდა, სხვა სიყვარული შესაფერისი არ არის.

ადამიანის სიყვარულის ცენტრი გულია. ალლაჰმა ადამიანში ორი კი არა, ერთი გული გააჩინა[1] და ისიც მისი სიყვარულისთვის. ადამიანის გულში სიყვარულის ნამდვილი გრძნობა მხოლოდ ალლაჰის მიმართ შეიძლება არსებობდეს.

მაგრამ ადამიანის გულს ერთი განსაკუთრებული თვისება გააჩნია: ერთ წამში მას არ შეუძლია სულიერების უმაღლეს მწვერვალს მიაღწიოს. ამისათვის აუცილებელია თანდათანობით ამაღლება. ამიტომ ადამიანების ერთმანეთისადმი ჩვეულებრივი ლტოლვა და სიყვარული თამაშობს საფეხურების როლს თანდათანობით ალლაჰის სიყვარულისკენ სწრაფვის გზაზე. აუცილებელია აღინიშნოს არა უმნიშვნელო დეტალი, არამედ საჭიროა განუწყვეტლივ ვემადლიეროთ ალლაჰს ამაღლებული და ჭეშმარიტი სიყვარულის მონიჭებისათვის. ჩვენი საყვარელი მუჰამმედ (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) შუამავალი, ამ საკითხთან დაკავშირებით, ალლაჰს შემდეგნაირად ევედრებოდა:

1. სურა აჰზაბი, აიათი 4.







*„ჩემო ალლაჰო! გთხოვ შემიყვარო ისე, რომ ვუყვარდე შენ მონა-მსახურებს. გთხოვ ისეთი საქმე დამაკისრო, რომელიც მიმ-იყვანს შენს სიყვარულამდე! ღმერთო, უფრო გამიძლიერე შენ-დამი სიყვარული, ვიდრე ეს გრძნობა შვილების, ქონებისა და ცივი წყაროსადმი მაქვს!“*[1]

ნამდვილ მუსლიმანს, უეჭველია, უნდა უყვარდეს ალლაჰი, მარადიული და ჭეშმარიტი უდიდებულესობა.

*„დროებითი სიყვარულით გაბრწყინებული მზე მალე დაბ-ნელდება, ალლაჰის სიყვარული კი მუდმივია და არასდროს ჩაქრება.“*

*„ამქვეყნიური ქმნილებების სილამაზე წარსულს ჩაბარდება, როგორც მზის ჩასვენება. მე კი მიყვარს ალლაჰი, ვინც მარა-დიულია. მე არ შემიძლია იმის სიყვარული, რასაც დავიწყება უწერია.“*

وَالَّذِينَ ءَامَنُوا أَشَدُّ حُبًّا لِلَّهِ

**„მართლმორწმუნეებს ალლაჰი ყველაფერზე მეტად უყვართ.“**[2]

ეს მოთხოვნები წაყენებულია ჩვეულებრივი მორწმუნეებ-ისათვის, მაგრამ არ შეიძლება იმ სიყვარულის ყოველმხრივ გაგება, როგორსაც განიცდიდა შუამავალი მუჰამმედი (სალ-ლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ალლაჰისადმი, ვინაიდან ის არის ღვთაებრივი სიყვარულის შუაგული.

*„ალლაჰის შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) თვალებმა დაიპყრო არაერთი გული, ვინაიდან ამ თვალებზე მინიშნება გადმოცემულია ყურანის აიათში:*

**„მას.** (მუჰამმედ შუამავალს) **თვალი არ მოუცილებია** (ალ-ლაჰისათვის) **და არც გადაუჭარბებია.“**[3]

1. თირმიზი, დეავათი, 72.
2. სურა ბაყარა, აიათი 165.
3. სურა ნეჯმი, აიათი 17.





წინასწარი განსაზღვრით, უზენაეს ალლაჰს არ დაუნახავს სხვა თვალები, გარდა შუამავალ მუჰამმედისა (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ), ვინაიდან ის ხედავდა მხოლოდ ალლაჰის წყალობას. ასეთი განუმეორებელი სიყვარულის წყალობით, მუჰამმედ შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ყველაფერს დიდ ყურადღებას აქცევდა, რაც ალლაჰის ხსენების მიზეზი ხდებოდა. ალლაჰთან დაახლოება მისი ყველაზე დიდი სურვილი იყო. როდესაც მას რომელიმე არსების მიმართ სიყვარულის გრძნობა გაუძლიერდებოდა, ის ამ გრძნობის საზღვარს აკონტროლებდა. ამასთან დაკავშირებით, ენეს იბნ მალიქი გადმოგვცემს:

„ერთხელ, როცა ჩვენ ალლაჰის შუამავალთან (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ერთად ვისხედით, ციდან წვიმა წამოვიდა. წვიმის წვეთებს რომ დაესველებინა, მან საკინძი შეიხსნა და სხეული წვიმას შეუშვირა.

*– წმინდა შუამავალო, ასე რატომ გააკეთე?–შევეკითხე მე.*

*– ეს წვეთები ალლაჰის წყალობათაგან ყველაზე ახალია და იმიტომ – მიპასუხა მან.*[1]

– მაშასადამე, სიყვარულის საზღვრები, და შესაძლებლობანი შეიძლება უსასრულოდ გავაფართოვოთ, დაწყებული სიყვარულის ობიექტით და ყველა ქმნილებით დამთავრებული. ზუსტად ასეთი სიყვარულის მწველ ალს გულისხმობდა იუნუს ემრე, რომელიც წერდა:

„გიყვარდეს გაჩენილი გამჩენის ხათრისთვის." სიყვარულის ეს სახე არის აბსოლუტური და კიაფობს მწვერვალზე, რომელსაც მხოლოდ მუჰამმედ შუამავალმა (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) მიაღწია, ვინაიდან მხოლოდ ის განასახიერებს იდუმალი ჭეშმარიტების უმაღლეს ცოდნას.

წმინდა შუამავლისა (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) და მისი თანამიმდევრების ალლაჰის მიმართ სიყვარულის გრძნობის გაძლიერების მიზეზი მის მიერ გამოგზავნილი აიათები იყო.

1. მუსლიმი, ისტისკა, 13.



ნელ-ნელა ჩამომავალი ყურანის აიათები, ყოველ ჩამოსვლაზე ალლაჰის შუამავალსა (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) და მის თანამიმდევრებს ნუგეშს აძლევდა, გაჭირვებას უმსუბუქებდა და ალლაჰის მიმართ სიყვარულის გრძნობას უძლიერებდა. ამ საკითხთან დაკავშირებით, შეიძლება ასეთი მაგალითი მოვიყვანოთ:

ალლაჰის შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) გარდაცვალების შემდეგ, აბუ ბაქრმა ომარს მიმართა:

– ადექი, ალლაჰის შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ახლობელ უმმუ ეიმენესთან წავიდეთ, მის მსგავსად, ჩვენც მოვინახულოთ იგი.

სტუმრების დანახვაზე უმმუ ეიმენემ ტირილი დაიწყო. მათ ჰკითხეს:

– რატომ ტირი? წმინდა შუამავლისთვის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ალლაჰთან არსებული წყალობა რომ უფრო ძვირფასია, არ იცი? უმმუ ეიმენმა უპასუხა:

– მე მაგის გამო არ ვტირი. ალლაჰთან არსებული წყალობა რომ წმინდა შუამავლისთვის უფრო ძვირფასია, ეგ ვიცი. მე ალლაჰისგან ვაჰის[1] შეწყვეტის გამო ვტირი. მისმა წრფელმა სიტყვებმა აბუ ბაქრი და ომარიც დააფიქრა. შემდეგ, უმმუ ეიმენთან ერთად აბუ ბაქრი და ომარიც ატირდნენ.[2]

ისინი, ერთი მხრივ, ალლაჰის ბრძანებების შეწყვეტის გამო ტიროდნენ, რომლებიც მხოლოდ მუჰამმედ შუამავალს გარდმოევლინებოდა და მეორე მხრივ, ალლაჰის მიერ საყვარელ წმინდა შუამავალზე (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) იმქვეყნად ნაბოძები წყალობის გახსენებით ნუგეშს პოულობდნენ. წმინდა შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) მთელი ცხოვრების განმავლობაში ალლაჰის განუზომელ სიყვარულს ატარებდა გულში და სიკვდილის შემდეგ მას უფრო დაუახლოვდა.

1. ვაჰი – ზეშთაგონება.

2. მუსლიმი, ფედაილუს საჰაბე, 103.





ერთ-ერთი თანამიმდევრის ალლაჰის მიმართ სიყვარულის გრძნობის გაძლიერების მაგალითი ასეთი იყო:

ალლაჰის შუამავალმა (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ერთხელ ის რაზმის ხელმძღვანელად დანიშნა, რომელსაც სამხედრო ინფორმაცია უნდა მოეპოვებინა. როგორც მეთაური, იგი თავის ამხანაგებს ნამაზს ალოცვებდა, მაგრამ ყოველი ლოცვის დროს ყურანის კითხვას სურა „ისლასით" ამთავრებდა. უკან დაბრუნებულმა ხალხმა, თავიანთი ხელმძღვანელის შესახებ, ალლაჰის შუამავალს უამბო.

ალლაჰის შუამავალმა (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) მათ უთხრა: წადით და თვითონ მას ჰკითხეთ, ასე რატომ აკეთებდა. თანამიმდევრები ასეც მოიქცნენ. პასუხი ასეთი იყო:

„ამ სურაში ალლაჰის თვისებებია მოცემული. ამიტომ მისი კითხვა ძალიან მიყვარს."

როდესაც მისი პასუხი ალლაჰის შუამავალს (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) გადასცეს, მან უთხრა: *„გადაეცით მას, რომ ალლაჰსაც ის ძალიან უყვარს"*.[1]

ალლაჰის მიმართ სიყვარულს, რომელიც ენთო მუჰამმედ შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) გულში, მევლანა ჯალალედდინ რუმი ასე აღწერს:

„მირაჯის ღამეს მან ალლაჰის დასანახად შვიდი სართული ცა გაიარა. იქ მასზე ადრე მოსული და წასული შუამავლების სულებს შეხვდა. წმინდა შუამავალთან (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) შესახვედრად საგანგებოდ მორთულიყვნენ, მაგრამ მის გულში მხოლოდ უზენაესი ალლაჰის სიყვარულის გრძნობა არსებობდა, და სხვას ვერაფერს გრძნობდა. ის მხოლოდ ალლაჰის სიდიადით, ძალითა და სიყვარულით იყო გატაცებული. ალლაჰთან ყველაზე ახლოს მყოფნიც კი გზას ვერ იკვლევდნენ, სადაც ალლაჰის შუამავალმა (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) მიაღწია. ალლაჰის შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ბრძანებს: *„მე და ალლაჰს გვაქვს საიდუმლო, რომლის შინაარსს ვერც ანგელოზები და ვერც*

1. ბუჰარი, თევჰიდი, 1.



*შუამავლები შეიტყობენ.“* [1]

პატივცემულო მკითხველო, დაფიქრდი ამაზე! ალლაჰის წმინდა შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ამბობს:

*„მე არ ვიყურებოდი აქეთ-იქით, მე არ ვუყურებდი ამქვეყნიურ ფასეულობებს“ ჩვენ ვიყავით მთვრალი არა ბაღებითა და ნათესებით, არამედ ალლაჰის სიყვარულით, ვინც მორთო ეს ქვეყანა სხვადასხვა ფერებით.“*[2]

მუჰამმედ შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ალლაჰის მიმართ სიყვარული მის შიშზე იყო დაფუძნებული, შიშზე, რომელიც ისევ მის სიყვარულს ეფუძნებოდა. ამის გამო, ის ალლაჰს ყოველთვის ასე ევედრებოდა:

*„ო, ღმერთო, ჩვენ გულებს და გრძნობებს შენ განაგებ! ჩვენი გულები შენს მორჩილად გვიქციე და შენი სიყვარულით აგვივსე.“*[3]

ალლაჰის შუამავალს (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) მთელი ცხოვრების განმავლობაში, ალლაჰის მიმართ ყველაზე ღრმა სიყვარული ჰქონდა და მასთან შეხვედრის სურვილი კლავდა. როდესაც მისი სიკვდილის დრო მოახლოვდა, ის ამ გრძნობით, სულიერების უმაღლეს მწვერვალზე იმყოფებოდა. მან თავისი მოვალეობა პირნათლად შეასრულა. ამის შემდეგ მისი ნება იყო დედამიწაზე დარჩებოდა თუ ალლაჰთან წავიდოდა. ცოტა ხანს იფიქრა და ალლაჰთან წასვლა გადაწყვიტა. ამ მომენტს წმინდა აიშე შემდეგნაირად გადმოგვცემს:

*„ალლაჰის შუამავალს (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) სიცოცხლის ბოლო წუთებში თავი ჩემს კალთაში ედო. მე ალლაჰს ვევედრებოდი:*

„ადამიანთა დიდო ღმერთო! ავადმყოფობისგან განკურნე! ნამდვილი ექიმი, ნამდვილი გადამრჩენი მხოლოდ შენ ხარ!“

1. მუნავი, 4 – 8.
2. მესნევი, ბეით: 3950-3954.
3. მუსლიმი, ქადერი, 17.









წმინდა შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) კი ღმერთს შეევედრა:

*„არა! სამოთხეში წამიყვანე. ღმერთო! ყველაფრისგან განმწმინდე! ღმერთო, გამასუფთავე და სამოთხეში წამიყვანე!“* ამგვარად განაგრძობდა ის ალლაჰის წინაშე ვედრებას.[1] სხვა თქმულების მიხედვით ჰადისში ნაბრძანებია:

„ალლაჰის შუამავალი,(სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) როცა ჯანმრთელი იყო, ხშირად ამბობდა:

*„არც ერთი შუამავლის სული ცად არ ამაღლდება ისე, ვიდრე სამოთხეში თავის ადგილს არ დაინახავს, მხოლოდ მას შემდეგ მიეცემა მას არჩევანის უფლება, ამქვეყნიურ და იმქვეყნიურ ცხოვრებას შორის.“*

უკანასკნელი წუთების დადგომისას, თითქოს გული წაუვიდა, თვალები სახლის ჭერს მიაშტერა და თქვა:

„ო, ჩემო ალლაჰო, სამოთხე!“

ამ დროს მე გამახსენდა, რომ ალლაჰის შუამავალი არჩევანს იმქვეყნიურ ცხოვრებაზე აკეთებდა. მე მივხვდი, რომ შუამავლების შესახებ ნაამბობს ეხლა თვითონ განიცდიდა.“[2]

როცა წმინდა შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) სიკვდილის პირას იყო, მისგან სიკვდილის ანგელოზმა აზრაილმა სახლში შესვლის ნებართვა ითხოვა. წმინდა შუამავალთან (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ჯებრაილ ანგელოზი გამოცხადდა და უთხრა:

„ო, შუამავალო მუჰამმედ! სიკვდილის ანგელოზია მოსული. შენთან შემოსვლის ნებას ითხოვს. მას აქამდე არავისთვის უთხოვია შესვლის ნებართვა და არც შენ მერე თხოვს ვინმეს. ნება მიეცი მას, შენთან შემოვიდეს!

სიკვდილის ანგელოზი სახლში შევიდა, ალლაჰის წმინდა

1. იბნ ჰანბელი, 108 – 231.

2. ბუჰარი, მეღაზი, 84. იბნ ჰანბელი, 6 – 89.







შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) წინ გაჩერდა და უთხრა:

წმინდა შუამავალო! ახმედ! (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ალლაჰმა გამომგზავნა და დამავალა, შენს ყველა ბრძანებას დავემორჩილო! თუ მიბრძანებ, სული წაგართვა, ამას გავაკეთებ, თუ მიბრძანებ ეს არ გავაკეთო, მაშინ უკან გავბრუნდები. ალლაჰის შუამავალმა (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ჰკითხა:

– *მართლა ასე გააკეთებ?*

ანგელოზმა უპასუხა:

– მე ამის გაკეთება ნაბრძანები მაქვს!

ჯებრაილმა უთხრა:

– აჰმედ, ალლაჰს შენ ენატრები!

წმინდა შუამავალმა უპასუხა:

– *ალლაჰის გვერდით ცხოვრების გაგრძელება უფრო კარგია. სიკვდილის ანგელოზო! მიდი, ბრძანება შეასრულე! ჩემი სული ჩაიბარე! – უბრძანა წმინდა შუამავალმა (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ)*[1].



1. იბნ სადი, 2 – 259. ჰეისემი, 9 – 34-35. 1 – 565.

### 3. მორჩილება

წმინდა შუამავალი, (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ალლაჰის თაყვანისცემასა და სიყვარულთან ერთად, მის მიმართ სრულ მორჩილებასაც გრძნობდა. მორჩილება ალლაჰის მიერ ნაბრძანები ყოველი სიტყვის სრული რწმენაა ყოველგვარი მცირე ეჭვის გარეშე. ის ალლაჰის კანონების საწინააღმდეგო ვნების სურვილების მიმართ თავშეკავებას ნიშნავს.

მორჩილება მხოლოდ უსაზღვრო ნდობის შემთხვევაში შეიძლება განხორციელდეს. ამგვარი ნდობისთვის არსებას, რომელსაც უნდა ენდოს ადამიანი, სანდოობისთვის საჭირო მახასიათებელი უნდა ახასიათებდეს. აქედან გამომდინარეობს, რომ მორჩილება მხოლოდ ალლაჰის მიმართ არის შესაძლებელი. ამისათვის უპირველესად საჭიროა რწმენა იმისა, რომ მთელი ძალაუფლება მხოლოდ ალლაჰს ეკუთვნის, მისი ნებართვის გარეშე არც ერთ სულიერს ძალა არ შესწევს რაიმეს გასაკეთებლად, ყველაფერი ალლაჰზეა დამოკიდებული, ხოლო ის არავისზეა დამოკიდებული და რომ არ არსებობს მისი მსგავსი ვინმე. ამის გამო, მსახურის ალლაჰისადმი მორჩილება, ალლაჰის შესახებ ცოდნა და მისი რწმენა, აუცილებელია. მორჩილება არის მსახურის გულით ალლაჰისკენ შემობრუნება. ეს მოქმედება რწმენით იწყება და მის გაძლიერებასთან ერთად უფრო ძლიერდება.

წმინდა შუამავლის მორჩილება ალლაჰისადმი ყოველთვის მაღალ დონეზე იყო. მის ცხოვრებაში ამის უამრავი მაგალითია.

წმინდა შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ჰიჯრის (გადასვლის) დროს, როგორც სევრის გამოქვაბულში, ასევე სურაყა იბნ ნევფელთან შეხვედრის დროს, ალლაჰის მიმართ გამოჩენილი ნდობა და მორჩილება განუმეორებელია. მექადან მედინაში ჰიჯრის პერიოდში, ურწმუნოებმა ალლაჰის შუამავალსა (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) და მის ამხანაგ აბუ ბაქრს დიდი ძალებით უკან დაედევნენ. წმინდა შუამავალი და აბუ ბაქრი სევრის გამოქვაბულში დაიმალნენ.



მდევრები გამოქვაბულის ირგვლივ მარჯვნივ თუ მარცხნივ დარბოდნენ, მათ ეძებდნენ და ყვიროდნენ:

–„ისინი გამოქვაბულში რომ შესულიყვნენ, ობობას ქსელი დაიშლებოდა და მტრედების დადებული კვერცხები დაიმტრევოდა.“ ამ მდგომარეობით აღელვებულმა აბუ ბაქრმა ალლაჰის შუამავალს უთხრა:

– მე რომ მოვკვდე, ამით არაფერი დაშავდება, ერთი ჩვეულებრივი კაცი ვარ და მეტი არაფერი, მაგრამ, შენ რომ რაიმე მოგივიდეს, შენი თანამიმდევრები განადგურდებიან.“ ალლაჰის შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ნამაზს ლოცულობდა, წმინდა აბუ ბაქრი კი მას იცავდა. აბუ ბაქრმა წმინდა შუამავალს უთხრა:

–„ეს ხალხი შენ გეძებს. ვფიცავ ალლაჰს, რომ მე ჩემ გამო არ მეშინია. მე მხოლოდ შენზე ვფიქრობ.“ წმინდა შუამავალმა (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) უპასუხა:

*„აბუ ბაქრ, ნუ გეშინია! უეჭველია, რომ ალლაჰი ჩვენთან არის!“*[1]

გამოქვაბულის წინ მისულმა ურწმუნოებმა, ობობას ქსელის გარდა, ვერაფერი დაინახეს. პოეტი არიფ ნიჰათ ასიას ნათქვამის მიხედვით:

*„ის არ იყო არც წყალსა და არც ჰაერში,*

*ის მათ ედგათ თვალებში,*

*ვინც ვერ ხედავდა ჭეშმარიტებას!“*

გადასახლებულების მორალური მდგომარეობის შესახებ, ვის გარშემოც ტრიალებდა მტერი, უზენაესი ალლაჰი გვატყობინებს:

لَا تَحْزَنْ إِنَّ اللّٰهَ مَعَنَا

1. ბუჰარი, ფედაილულ ასჰაბი, 2. მუსლიმი, ფედაილუს საჰაბე, 1.

**„ნუ გეშინია, ალლაჰი ჩვენთან არის!“[1]** ამ აიათით გამოხატულია ალლაჰთან ერთად ყოფნის საიდუმლო, ე.ი. მუდმივი ღვთაებრივი თანდასწრება.

გამოქვაბულიდან წასულებს, უკან სურაყა იბნ ნევფელი გამოუდგა, რათა ასი აქლემის საფასურად, ისინი ურწმუნოებისთვის გადაეცა. წმინდა აბუ ბაქრი ამ ამბავს ასე გადმოგვცემს:

„ჩვენ მინდორში მივუყვებოდით გზას, ამ დროს სურაყა იბნ ნევფელი დავინახე, ჩვენკენ სწრაფად მოდიოდა. წმინდა შუამავალს (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ვუთხარი, რომ ის გვიახლოვდებოდა. „ნუ გეშინია! ალლაჰი ჩვენთან არის!“ – მითხრა მან და სურაყას გამო ალლაჰს შეევედრა. სურაყას ცხენს წინა ფეხი მიწაში ჩაერჭო და მხედარი ძირს გადმოაგდო. სურაყამ ალლაჰის შუამავალს მიმართა: ვიცი, რომ დამწყევლეთ და ასე ამიტომ დამემართა. ახლა გთხოვ ჩემ გამო ალლაჰს შეევედრო და შენს ყველა მდევარს უკან გავაბრუნებ. შუამავალი ალლაჰს შეევედრა. სურაყამაც თავისი სიტყვა შეასრულა და ყველა მდევარი უკან გააბრუნა. მათ უთხრა, რომ მან იქაური ტერიტორიები დაათვალიერა, და საეჭვო ვერაფერი აღმოაჩინა.[2]

მუჰამმედ შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) უზენაესი ალლაჰისადმი განსაკუთრებული მორჩილება, ამ მრავალტანჯულ მიწაზე საკუთარი თავის მსხვერპლად გაღების მზადყოფნაზე იყო დაფუძნებული.

ალლაჰის ნებაზე მორჩილებამ მუჰამმედ შუამავალში (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) მიაღწია იმ დონეს, რომ ის არავითარ მნიშვნელობას არ ანიჭებდა ამ გზაზე შემხვედრ უამრავ ტანჯვას და წვალებას. ასეთი ნებისყოფა შუამალ მუჰამმედის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ცხოვრების ყოველ წამს ახასიათებდა, ვინაიდან მას ალლაჰის ძლევამოსილება არასდროს ავიწყდებოდა.

ერთხელ მას ხელში ქვა შეესო და სისხლი წამოუვიდა.

1. სურა თევბე, აიათი 40.
2. ბუჰარი, მენაქიბ, 45. მუსლიმ, ზუჰდ, 75.



ამაზე მის ბაგეებს შემდეგი სიტყვები აღმოხდა:

*„შენ მხოლოდ ერთი სისხლიანი თითი არა ხარ? (ეს შემთხვევით არ მომხდარა), შენ ალლაჰის გზაზე იმყოფები."[1]*

ნდობისა და მორჩილების საკითხში ალლაჰის შუამავალმა და მისმა თანამიმდევრებმა საკმაოდ საოცარი მაგალითები აჩვენეს. გადმოცემის მიხედვით, ზოგიერთი ურწმუნო ბედირის ბრძოლისთვის შეკრებილ ისლამის ჯარისკაცებს, ურწმუნოების მიერ ძალიან მრავალრიცხოვანი ჯარის შეგროვების შესახებ ესაუბრებოდა და მათ გულში შიშის გრძნობის დათესვას ცდილობდა. მაგრამ, რაოდენ საკვირველიც არ უნდა იყოს, მუსლიმანებს სჯეროდათ ალლაჰის და თავიანთი გამარჯვებისა. მათ ურწმუნოების ჯარის მრავალრიცხოვნების გამო არავითარი შიში არ ჰქონიათ. ისინი ყოველთვის ამბობდნენ: „ალლაჰი ჩვენთვის საკმარისია, ის ყველაზე კარგი პატრონია!" ასეთი ქცევის გამო ალლაჰმა ისინი ყურანში შეაქო:

الَّذِينَ قَالَ لَهُمُ النَّاسُ إِنَّ النَّاسَ قَدْ جَمَعُوا لَكُمْ
فَاخْشَوْهُمْ فَزَادَهُمْ إِيمَانًا وَقَالُوا حَسْبُنَا اللّٰهُ وَنِعْمَ الْوَكِيلُ
فَانْقَلَبُوا بِنِعْمَةٍ مِنَ اللّٰهِ وَفَضْلٍ لَمْ يَمْسَسْهُمْ
سُوءٌ وَاتَّبَعُوا رِضْوَانَ اللّٰهِ وَاللّٰهُ ذُو فَضْلٍ عَظِيمٍ

**„ხალხმა უთხრა მათ: „ხალხი თქვენს საწინააღმდეგოდ შეიკრიბა. შეგეშინდეთ მათი." მაგრამ ამან უფრო განუმტკიცა რწმენა და მათ თქვეს: „ჩვენთვის ალლაჰი საკმარისია, რა მშვენიერია ეს მფარველი და მზრუნველი!" ისინი ალლაჰის გულუხვი წყალობით დაბრუნდნენ. ბოროტება ვერ გაეკარა მათ და ისინი ალლაჰის კმაყოფილებას მიჰყვნენ. ჭეშმარიტად, ალლაჰი უზარმაზარი წყალობის მფლობელია."[2]**

1. ბუჰარი, ედებ, 90. მუსლიმ, ჯიჰად, 112.
2. სურა „ალი-იმრანი", 3/173-174, ვაჰიდი, გვ. 135.

მუსლიმანების ნათქვამი – „ალლაჰი ჩვენი პატრონია, მტრის რაოდენობა ვერაფერს დაგვაკლებს!“ – ერთ-ერთი მთავარი მიზეზი იყო იმისა, რომ მათ ყოველგვარი გასაჭირის გარეშე შეძლეს გამარჯვების მოპოვება. დიდი ღმერთი მასზე მინდობილ ადამიანებს იმედს არასდროს გაუცრუებს. ამიტომ მუსლიმანებისთვის მთავარი პირობა – რწმენის სიმტკიცე, ალლაჰის მიმართ სრული ნდობა და მორჩილებაა. ეს პრიორიტეტებია ყველაზე დიდი ძალა და გამარჯვების მიზეზი.

აბდულლაჰ იბნ აბბასის გადმოცემის მიხედვით, – „ალლაჰი ჩვენთვის საკმარისია, ის ყველაზე კარგი პატრონია“, – იბრაჰიმ შუამავალმა ცეცხლში ჩავარდნის დროს წარმოთქვა.

إِذْ قَالَ لَهُ رَبُّهُ أَسْلِمْ قَالَ أَسْلَمْتُ لِرَبِّ الْعَالَمِينَ

**„აჰა, – უთხრა ბრძანებელმა იბრაჰიმს: „დანებდი!“ მან უთხრა: „მე დავემორჩილე სამყაროთა მბრძანებელს.“[1]**

ალლაჰის შუამავალმაც ეს სიტყვები მაშინ წარმოთქვა, როდესაც ურწმუნოებმა უთხრეს: *„მტერი თქვენ წინააღმდეგ შეიკრიბა, სასწრაფოდ თავს უშველეთ!“* ამან მუსლიმანების რწმენა უფრო გააძლიერა, მათ ერთხმად შესძახეს: „ალლაჰი ჩვენთვის საკმარისია და ჩვენი ყველაზე კარგი პატრონია.“ ამით მათ ალლაჰისადმი უსაზღვრო ნდობისა და მორჩილების მაგალითი აჩვენეს.[2] წმინდა მევლანა შუამავლის ნდობასა და მორჩილებას ალლაჰისადმი ასე გამოხატავს:

„მე ჩალის ღერო არ ვარ, მე მოთმინებისა და სამართლიანობის მთა ვარ. შეიძლება, ასეთი დიდი მთა ადგილიდან მოწყდეს? ქარის ქროლის დროს მხოლოდ ჩალის ფოთოლს შეუძლია ადგილიდან იფრინოს. ხანდახან ძლიერი ქარის ქროლა იცის. მე ერთ-ერთი მთა ვარ. მე ალლაჰმა გამაჩინა. ჩალის ფურცელიც, რომ ვიყო, ჩემი ადგილიდან დამძვრელი ალლაჰის ქარია. მისი ბრძანების გარეშე არაფერი კეთდება. ჩემს გულში ერ-

1. სურა ბაყარა აიათი 131.
2. ბუჰარი, თეფსირი, 3 – 13.



თადერთი, განუმეორებელი და უძლიერესი გრძნობა ალლაჰის სიყვარულია.“[1]

ალლაჰის შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ძალზე დუხჭირი ცხოვრების პერიოდი ალლაჰის მიმართ ნდობის საოცარი მაგალითებითაა აღსავსე. ამ მაგალითების დანახვა ყველაზე პატარა დეტალებშიცაა შესაძლებელი. აბუ საიდ ელ ჰუდრის გადმოცემის მიხედვით, ერთი კაცი ალლაჰის შუამავალთან მივიდა და უთხრა:

„ჩემს ძმას მუცელი სტკივა, როგორ მოვიქცე?“ წმინდა შუამავალმა უპასუხა:

„მას თაფლიანი წყალი დაალევინე!“ იმ ადამიანმა წმინდა შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ნათქვამი შეასრულა. ცოტა ხნის შემდეგ ისევ დაბრუნდა და უთხრა:

„თაფლიანი წყალი დავალევინე, მაგრამ მან ტკივილები მოუმატა. ის ადამიანი ჩივილით სამჯერ მოვიდა და წავიდა. ბოლოს ალლაჰის შუამავალმა (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) მას უთხრა:

*„უეჭველია, ალლაჰი მხოლოდ სიმართლეს ამბობს, შენი ძმა კი ტყუის!“ შემდეგ იმ ადამიანმა კიდევ ერთხელ დაალევინა თავის ძმას თაფლის წყალი და მას ტკივილებმა გაუარა.“*[2]

ყურანში ნაბრძანებია:

يَخْرُجُ مِنْ بُطُونِهَا شَرَابٌ مُخْتَلِفٌ أَلْوَانُهُ فِيهِ شِفَاءٌ لِلنَّاسِ

**„ხოლო შემდეგ ისაზრდოე ყოველგვარი ნაყოფით და მიჰყევი შენი მბრძანებლის გზას, რომელიც შენთვის მისაწვდომია. ფუტკრების მუცლებიდან გამოდის სხვადასხვა ყვავილებისაგან დამზადებული სასმელი, რომელიც კურნავს ხალხს. ჭეშმარიტად, ეს სასწაულია გონიერთათვის.“[3]**

1. მესნევი, ბეითი, 3794-3797.
2. ბუჰარი, ტიბ. 4. მუსლიმი, 91.
3. სურა „ან-ნაჰლი“ 16/69.





წმინდა შუამავლის ცხოვრებაში, ალლაჰის მიმართ მისი ნდობისა და მორჩილების მსგავსი მაგალითები, სხვა შუამავლებსა და ღრმადმორწმუნე ადამიანებშიც ჩანს. ასეთი ერთ-ერთი მაგალითი წმინდა ჰაჯერია. წმინდა შუამავალი მისი ნდობისა და მორჩილების შესახებ გადმოგვცემს:

„იბრაჰიმ შუამავალმა წმინდა ჰაჯერი და ჯერ კიდევ ძუძუმწოვარი ისმაილი მექაში ჩაიყვანა. მან ცოლსა და შვილს ცოტაოდენი ხურმა და წყალი მიუტანა. შემდეგ ისინი იქ დატოვა და თვითონ წავიდა. როდესაც ეს ჰაჯერმა შენიშნა, მას დაუძახა და ჰკითხა: „ამ უდაბნოში მარტოდმარტო, საჭმელ-სასმელის გარეშე უპატრონოდ გვტოვებ და შენ სად მიდიხარ?" ეს შეკითხვა რამდენჯერმე გაუმეორა ჰაჯერმა წმინდა იბრაჰიმ შუამავალს, მაგრამ პასუხი ვერ მიიღო. ბოლოს შეკითხვა სხვაგვარად დაუსვა:

„ამის გაკეთება შენ ალლაჰმა გიბრძანა?" ამ შეკითხვაზე წმინდა იბრაჰიმ შუამავალმა უპასუხა:

„დიახ, ალლაჰმა მიბრძანა." მოესმა რა ეს სიტყვები, წმინდა ჰაჯერი დაწყნარდა და თავისთვის ჩაილაპარაკა:

„თუ ასეა, მაშინ ჩვენ ალლაჰი დაგვიცავს!"

ამის შემდეგ ის დარჩა, იბრაჰიმ შუამავალი კი წავიდა. როდესაც ისეთ ადგილას გავიდა, სადაც ვერავინ ხედავდა, სახით ქაბას მიმართულებით შებრუნდა, ხელები მაღლა აღაპყრო და ალლაჰს შემდეგნაირად შეევედრა:

„დიდო ალლაჰო! ნამაზის სწორად შესასრულებლად და შენი დაფასებისთვის, ჩემი მოდგმის ზოგიერთი ადამიანი წმინდა სამლოცველოსთან ახლოს დავაბინავე. ამის შემდეგ შენც ზოგიერთ ადამიანს მათ მიმართ გული მოულბე, სიყვარული აგრძნობინე და ზოგიერთი ხილის სარჩო მიეცი. ვფიქრობ, რომ ყველაფრისთვის მადლობას გადაგიხდიან!"[1]

1. იბრაჰიმი, 14-37; ბუხარი, ენბია 9.







წმინდა ჰაჯერისა და წმინდა იბრაჰიმის მიერ, ალლაჰის ბრძანების მიხედვით, მის მიმართ ნდობისა და მორჩილების გამომხატველი ნაბიჯების გადადგმის მაგალითები ჩვენთვის ძალიან ბევრისმთქმელია. ამ მორჩილების წყალობით, ალლაჰმა ის მიდამო ყველაზე წმინდა ადგილად აქცია. იქ დღესაც სრულდება ჰაჯობის დიდი დღესასწაული და ეს ტრადიცია ქვეყნიერების აღსასრულამდე გაგრძელდება. ასეთი ძლიერი მოთმინებისა და მორჩილების გამო ამ წმინდანების სახელები ისლამის ისტორიაში ოქროს ასოებით ჩაიწერა.









# II. მუჰამმედ შუამავლის მიერ ალლაჰის კანონების პატივისცემა

ვფიცავ ალლაჰს, რომ მე თქვენზე უფრო ღვთისმოშიში და თაყვანისმცემელი ვარ!"

ბუჰარი, ნიქაჰი, 1.



ალლაჰის კანონები მისი საყვარელი შუამავლისთვის შთაგონების სახით გამოგზავნილი ვალდებულებებია. წმინდა მუჰამმედის (სალლალლაააჰუ ალეიჰი ვესელლემ) შუამავლად გამოგზავნის მიზეზი, ალლაჰის ბრძანებებისა და აკრძალულებ-ის შესაბამისი სანიმუშო ცხოვრების ჩვენება, და მათი პრაქტი-კული განხორციელებაა.

წმინდა შუამავალმა მთელი თავისი ცხოვრება ალლაჰის მეთვალყურეობითა და ყველაზე ძვირფასი ადამიანის სახელით გაატარა. მისი განსხვავებული თვისებები, როგორც საკუთარი თავის, ისე სხვა ადამიანებთან მიმართებაში, აშკარად ჩანდა. წმინდა შუამავლის წარმატება, ალლაჰის სიყვარულის, მისდამი მორჩილებისა და ღრმა რწმენის საფუძველზე განხორციელდა. ადამიანებს შორის ალლაჰის ყველაზე კარგი მცოდნე, მისი ყვე-ლაზე მოშიში და ბრძანებებისა და აკრძალულების სამაგალი-თო შემსრულებელი წმინდა მუჰამმედია (ს.ა.ვ.).

### 1. შუამავალ მუჰამმედის სიფაქიზე ალლაჰის ბრძანებების შესრულებაში

ალლაჰის კანონები განსხვავებული და მნიშვნელოვანია. წმინდა შუამავალს თავისი ცხოვრების განმავლობაში ალლა-ჰის ყველა კანონზე განსაკუთრებული ყურადღება აქვს მიქცეუ-ლი. მრავალგვარი გაჭირვების მიუხედავად, მას ყველა კანონი შესრულებული აქვს.

წმინდა შუამავალს ალლაჰის კანონებთან დაკავშირებით გამოჩენილ დიდ ყურადღებასთან ერთად, დიდი მნიშვნელობა აქვს მინიჭებული ალლაჰის მსახურების მიმართ. ალლაჰი ბრძანებს: **„...თუკი თქვენ ალლაჰისა და განკითხვის დღის გწამთ, ალლაჰის კანონებით სარგებლობის მათ** (დამნაშავეების) **მიმართ სიბრალულის გრძნობამ არ შეგიპყრო...“**[1] ალლაჰის ასეთ ბრძანებასთან დაკავშირებით შუამავალმა ბრძანა:

*„თქვენ, ალლაჰის მიერ ადამიანის დასჯა, თქვენი ახლობელი იქნება თუ არა, კარგად შეაჯერეთ! ალლაჰის მიერ გატარებულმა კანონებმა ან რომელიმე მათგანის გაკიცხვამ არ შეგაყოვნოთ!*

*ალლაჰის ბრძანების შესრულება, რომელიც დამნაშავეების დასჯას ეხება, უკეთესია, ვიდრე ორმოცი დღის შემდეგ მისივე წყალობით მოსული წვიმა.“*[2]

წმინდა შუამავლის მხრიდან, ალლაჰის რომელიმე ბრძანების შესრულებისას ნელა მოქმედება ან გულგრილობა გამორიცხული იყო. ამ საკითხთან დაკავშირებით შეიძლება ერთი მაგალითი მოვიყვანოთ:

ერთხელ, ყურაიშები, შენი მაჰზუმის ტომში ბინადარი ერთი დედაკაცის ქურდობის გამო ძალიან დაღონდნენ. ერთმანეთში მოითათბირეს, და გადაწყვიტეს ამ სამარცხვინო ამბის შესახებ ალლაჰის შუამავალზე მისთვის ძალიან საყვარელ უსამე იბნ ზეიდს მოეთხრო. უსამე იბნ ზეიდმა ალლაჰის შუამავალს ყველაფერი დაწვრილებით უამბო. წმინდა შუამავალმა კი მას ასე უთხრა:

„ალლაჰის მიერ დაწესებული კანონის დარღვევის გამო, ჩემთან მოლაპარაკებას აწარმოებ?“ შემდეგ ფეხზე ადგა და ხალხს მიმართა:

*„თქვენზე ადრე მოსული ხალხი ასეთი რამეების გამო განადგურდნენ. მათ შორის რომელიმე კარგი გვარის, გავლენი-*

1. სურა ნური, აიათი 2.
2. იბნ მაჯე, ჰუდუდი 3.



*ანი ადამიანი რომ ქურდობას ჩაიდენდა, ის არ უნდა დასჯილიყო, და თუ რომელიმე გაჭირვებული ან უპატრონო მას ჩაიდენდა, ის, რა თქმა უნდა, დაისჯებოდა. ვფიცავ ალლაჰს, რომ ჩემს შვილს-ფატიმას რომ ქურდობა ჩაედინა, მას ხელს მე თვითონ მოვაჭრიდი.“*[1]

ყურანში ნაბრძანებია: „ამ მიზეზით ჩვენ ისრაელის შვილებს დავუწესეთ: ვინც უსამართლოდ მოკლავს ადამიანს, მან თითქოს ყველა ადამიანი მოკლა, ხოლო ვინც შეუნარჩუნებს ადამიანს სიცოცხლეს ის თითქოს ყველა ადამიანს შეუნარჩუნებს სიცოცხლეს. ჩვენი შუამავლები უკვე გამოეცხადნენ მათ ნათელი სასწაულებით, მაგრამ მრავალმა მათგანმა ამის შემდეგ გადააჭარბა ნებადართულის ზღვარს დედამიწაზე.[2]

ამ საკითხთან დაკავშირებით, ალლაჰის შუამავალი ძალიან დიდ ყურადღებას იჩენს, რომლის მაგალითსაც მიყდად ბინ ესვედი მოგვითხრობს:

„ალლაჰის შუამავალს ვუთხარი:

– ერთ ურწმუნო ადამიანს რომ შევხვდე და მასთან ბრძოლა მომიხდეს, შემდეგ მან ბრძოლაში ხანჯლით ერთი მკლავი მომკვეთოს, შემდეგ კი ჩემგან თავის გადასარჩენად ხეს ამოეფაროს და მითხრას: „მე ალლაჰის ხათრისთვის გავმუსლიმანდიო“ – ამის შემდეგ მისი მოკვლის უფლება მაქვს თუ არა?

შუამავალმა დაუფიქრებლად მიპასუხა:

– *არავითარ შემთხვევაში არ მოკლა იგი!*

– წმინდა შუამავალო, იმ ადამიანმა ხომ მკლავი მომაჭრა, შემდეგ კი ჩემი შიშის გამო მითხრა ასეთი სიტყვა. წმინდა შუამავალმა გაიმეორა:

– *არ მოკლა! თუ მას მოკლავ, თქვენი მდგომარეობები გაიცვლება და შენც ისეთივე გახდები, როგორიც ის იყო გამუსლიმანებამდე!“*[3]

1. ბუჰარი, ენბია, მუსლიმი, ჰუდუდი, 8, 9.
2. სურა მაიდე, აიათი 32.
3. ბუჰარი, მეღაზი, 12. მუსლიმი, იმანი, 155.

უსამე იბნ ზეიდის მიერ გადმოცემული კიდევ ერთი მსგავსი ჰადისი ასეთია:

„ალლაჰის შუამავალმა ჩვენ ჯუჰეინეს ტომისგან განაყოფ ჰურაყას გვარის წინააღმდეგ საომრად გაგვაგზავნა. დილას მათ თავს დავესხით. მე და ანსარის გვარის ერთი ადამიანი ერთ-ერთ მათგანს დავეწიეთ. როცა ის გადავთელეთ, მან „ლაა ილაჰე ილლელლაჰ“ – თქვა. ამის შემდეგ, ჩემმა ამხანაგმა მას თავი დაანება, მე კი მოვკალი. როდესაც მედინაში ჩამოვედით, ეს ამბავი ალლაჰის შუამავლამდე მივიდა. მან დამიძახა და მითხრა:

– უსამე! „ლაა ილააჰე ილლელლაჰის“ თქმის შემდეგ ადამიანი როგორ მოკალი?

მე ვუპასუხე:

– წმინდა შუამავალო, მან ეს სიტყვები მხოლოდ შიშის გამო თქვა. მან კიდევ ერთხელ მკითხა:

– „ლაა ილააჰე ილლელლაჰის“ თქმის შემდეგ შენ ადამიანი მოკალი, მისი გული შუაზე გაჭერი, ჩაიხედე და მიხვდი, რისთვის თქვა მან ეს სიტყვები?“

– ეს სიტყვები იმდენჯერ გამიმეორა, რომ მე ვთქვი – „ნეტავ, ადრე კი არა, ახლა გავმხდარიყავ მუსლიმანი-მეთქი“.[1]

ალლაჰი ყურანში ბრძანებს:

يَاأَيُّهَا الَّذِينَ ءَامَنُوا إِذَا ضَرَبْتُمْ فِي سَبِيلِ اللَّهِ فَتَبَيَّنُوا وَلَا
تَقُولُوا لِمَنْ أَلْقَى إِلَيْكُمُ السَّلَامَ لَسْتَ مُؤْمِنًا تَبْتَغُونَ
عَرَضَ الْحَيَاةِ الدُّنْيَا فَعِنْدَ اللَّهِ مَغَانِمُ كَثِيرَةٌ
كَذَلِكَ كُنْتُمْ مِنْ قَبْلُ فَمَنَّ اللَّهُ عَلَيْكُمْ

1. ბუჰარი, დიათი, 2. მუსლიმი, იმანი, 158-159.



فَتَبَيَّنُوا إِنَّ اللّٰهَ كَانَ بِمَا تَعْمَلُونَ خَبِيرًا

**„ო, თქვენ, ვინც ირწმუნეთ! როდესაც ალლაჰის გზაზე (საბრძოლველად) გაემგზავრებით, (მეგობრები მტრებისგან) განასხვავეთ და არ უთხრათ „შენ ურწმუნო ხარ“ მას, ვინც მშვიდობას გთავაზობს და გპირდება ამქვეყნიური ცხოვრების წარმავალ კეთილდღეობას, იმ დროს, როცა თქვენ ალლაჰისგან მდიდარი ნადავლის მიღება შეგიძლიათ. ადრე თქვენ თვითონ იყავით ამ მდგომარეობაში, მაგრამ ალლაჰმა გაგაკეთილშობილა თქვენ. ჩაწვდით მაშ (ყოველივეს), ვინაიდან ალლაჰმა იცის, რასაც თქვენ სჩადიხართ.“1**

როგორც ისტორიკოსები გვანცნობენ, ეს აიათები ზემოთ მოტანილი ეპიზედების გამო იქნა გარდმოვლენილი.[2]

ალლაჰის შუამავალმა ამ მაგალითების საშუალებით გვიჩვენა, რომ ალლაჰის ბრძანების შესასრულებლად მას არავითარი დაფიქრება არ დასჭირვებია და თითოეულ მათგანს დიდი გულმოდგინებით ასრულებდა.



1. სურა ნისა, აიათი 94.
2. ვაჰიდი, გვ. 175-177.




## 2. სიფრთხილე ისლამის მიხედვით ჰარამთან და ჰალალთან დამოკიდებულებაში

***„ასეთია საზღვრები*** *(კანონები)* ***ალლაჰისა მათ არ მიუახლოვდეთ!“***

*სურა ბაყარა, აიათი 187.*

ალლაჰის შუამავალი, ჰარამსა და ჰალალთან მიმართებაში უაღრესად მორჩილი იყო. წმინდა აიშე წმინდა შუამავლის ამ თვისებას ასე იგონებს:

„ალლაჰის შუამავალს, როცა ორი რამისგან ერთ-ერთის გაკეთების არჩევანის საშუალება მიეცემოდა, თუ ცოდვა არ იყო, ის ყოველთვის უფრო იოლს აირჩევდა და გააკეთებდა. თუ ის საქმე ცოდვა იყო, მაშინ მისგან ყველაზე შორს თვითონ დადგებოდა.“[1] ჰარამის მოგებისგან შორს დადგომა ალლაჰის შუამავლის ერთ-ერთი რჩევა და თხოვნაა მუსლიმანების მიმართ. იგი ჰადისში ასე ბრძანებს:

*„სამოთხის ხალხი სამი სახისაა: სამართლიანი, და წარმატებული ქვეყნის მეთაური; ნათესავებისა და მუსლიმანების მიმართ შემწყნარებელი; კეთილი და მრავალრიცხოვანი ოჯახის მქონე, ჰარამისგან შორს მდგომი, სხვისგან არაფრის მომთხოვნი და ოჯახის ამ გზით მარჩენალი ადამიანი“.*[2]

ჰადისში ნახსენები სამოთხის მესამე სახის ადამიანების ორი პრინციპის შესახებ ითქვა, რომ ერთი – ვინმესგან არაფრის მოთხოვნაა, მეორე – ჰარამისგან შორს ყოფნა. ადამიანს მუდმივი ცხოვრების დამსახურებისათვის ყველაზე მნიშვნელოვანი, რაც მას ევალება არასდროს არ უნდა დაავიწყდეს. ამისათვის საჭიროა საკუთარი შვილები ჰალალი ლუკმით გაზარდოს, ჰარამისგან ოჯახი დაიცვას და ალლაჰის მსახურის სახელი

1. ბუჰარი, მენაყიბი, 23.
2. მუსლიმი, ჯენნეთი, 63.






არ შეარცხვინოს. ასეთ ადამიანს ალლაჰი მუდმივ ცხოვრებაში მისცემს ყოველივე კარგს და ულევ ქონებას. ალლაჰის შუამავალმა, ამით თავის თანამიმდევრებს მოუწოდა ისეთივე ცხოვრებისაკენ, როგორც მას ჰქონდა ამქვეყნად დიდი ქონების ინტერესი მას არასდროს ჰქონია, რადგან იცოდა, ის არავითარ შედეგს არ მიუტანდა.

*ალლაჰის შუამავალი ბრძანებს: „ისეთი დრო უნდა მოვიდეს, რომ ადამიანი მოგებულის შესახებ, ჰალალია თუ ჰარამი, საერთოდ არ დაფიქრდება."*[1]

ჰარამისა და ჰალალის შესაბამისი აღზრდისათვის წმინდა შუამავალს პატარა ასაკის მუსლიმანი ბავშვებისთვის დიდი მნიშვნელობა მიუცემია და ცუდი საქციელის ჩადენისგან ისინი დაუცავს. ერთ ჰადისში წმინდა შუამავალი ასე ბრძანებს:

*„ბავშვებს ფულის მოგება არ დაავალოთ, რადგან ამას თუ მათგან აუცილებლად მოითხოვთ, შეიძლება მოიპარონ. თუ მათ ხელობა არა აქვთ, ნუ დაავალებთ რაიმეს, რადგან ისინი მერე ნამუსით ფულის მოგებას დაიწყებენ. მათ მოგებულ ფულს მნიშვნელოვნად ნუ ჩათვლით, რათა ბოლოს მათზე დამოკიდებული არ დარჩეთ. თქვენ მხოლოდ სუფთა და ჰალალი მოგიხდებათ."*[2]

ჰარამი, როგორც ადამიანებთან შეგარცხვენს, ალლაჰის წინაშეც დაგიკარგავს ფასს. ალლაჰი ასეთი ადამიანის ვედრებასაც არ მიიღებს. ალლაჰის შუამავალი ბრძანებს, რომ ადამიანის გაკეთებული ვედრება რომ ალლაჰმა შეისმინოს, მან ჰალალსა და ჰარამს დიდი ყურადღება უნდა მიაქციოს. ეს წმინდა შუამავალმა მრავალჯერ აღნიშნა. მისი ერთ-ერთი მაგალითი ასეთია:

„ალლაჰი სუფთაა, ამიტომ ის მხოლოდ სუფთას მიიღებს. მან რაც შუამავლებს უბრძანა, ის სხვა ადამიანებისთვისაც ბრძანა. ალლაჰი შუამავლებს მიმართავს:

1. ბუჰარი, ბუიუ 7, 23.
2. მუვათთა ისტიზანი, 42.




يَاأَيُّهَا الرُّسُلُ كُلُوا مِنَ الطَّيِّبَاتِ

**„შუამავლებო, სუფთა, ჰალალი ლუკმა მიიღეთ..."[1]** მორწმუნეებსაც იგივეს უბრძანებს:

يَاأَيُّهَا الَّذِينَ ءَامَنُوا كُلُوا مِنْ طَيِّبَاتِ مَا رَزَقْنَاكُمْ وَاشْكُرُوا لِلَّهِ

**„ო, მორწმუნეებო, ისაზრდოეთ ყოველივე საუკეთესოთი** (ჰალალით), **რაც ჩვენ გიბოძეთ და დაემადლიერეთ ალლაჰს!"[2]**

*ადამიანი, რომელიც ალლაჰის გზაზე იბრძვის, დიდი დროის განმავლობაში შორს არის წასული, ბრძოლის გამო თავი მოუწესრიგებელი, ხოლო ტანსაცმელი დამტვერილი აქვს, მაგრამ ის ჰარამს არ ერიდება, ალლაჰის წინაშე ხელებს აღაპყრობს და შეევედრება, მის ვედრებას ალლაჰი როგორ შეისმენს?! როცა მისი ნაჭამ-ნასვამი ჰარამია".[3]*

მუჰამმედ შუამავლის კრიტერიუმები აკრძალულთან დაკავშირებით მკაფიოდაა განსაზღვრული. ზემოთ მოტანილი ჰადისის მიხედვით, ადამიანმა რამდენი სიკეთეც არ უნდა აკეთოს, ალლაჰის გზაზე თავი გასწიროს, შენი სახლიდან ძალიან შორს წახვიდე, თუ ჰარამს არ ერიდები, ყოველ შენს საქმეს ალლაჰის წინაშე ფასი ეკარგება და ამიტომაც შენს ვედრებას ის არ შეისმენს. მუსლიმანი ადამიანისთვის ამქვეყნად ყველაზე მთავარი მოვალეობაა სისუფთავე, რწმენასთან ერთად საჭირო ბრძანებების შესრულება და სუფთა, ჰალალი ლუკმით საზრდოობა, რაც მის როგორც ფიზიკურ, ისე სულიერ განწმენდას ნიშნავს.

მუჰამმედი შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) მსგავსად, ალლაჰის კანონებთან ახლომდგომ იმამ აზამს

1. სურა მუმინუნი, აიათი 51.
2. სურა ბაყარა აიათი 172.
3. მუსლიმი, ზექათი, 65.



ერთ ადამიანზე ასაღები ვალი ჰქონდა. იქ, სადაც ის ადამიანი ცხოვრობდა, ერთი კაცი მოკვდა. იმამი აზამი მიცვალებულის განსასვენებელი ნამაზის სალოცავად წავიდა. იმ დღეს ძალიან ცხელოდა. იმამი აზამმა იფიქრა, ჩემი მევალის სახლის ჩრდილში რომ გავჩერდე, ჩემი ფულის პროცენტი იქნებაო და მცხუნვარე მზის ქვეშ გაჩერება ამჯობინა.[1]

წმინდა შუამავლის მიერ ჰალალისა და ჰარამის შესახებ დიდი ყურადღების გამოჩენა შემდეგ ჰადისშიც ნათლად ჩანს. აბუ რუჰმ ელღიფარი გადმოგვცემს:

„ჰაიბერში იმ დროს, ჩავედით როცა ხურმა ჯერ კიდევ მკვახე იყო. ჰაიბერი ძალიან ცხელი და საშიში ადგილი იყო. ყველას ძალიან მოგვშივდა. ციხე თითქმის ალყაში იყო მოქცეული, როცა იქიდან ოცი ან ოცდაათი ვირი გარეთ გამოვიდა. ებრაელებმა ისინი შიგნით ვერ შეიყვანეს. მუსლიმანებმა დაიჭირეს და დაკლეს, შემდეგ ცეცხლი დაანთეს და ხორცის შეწვა დაიწყეს. წმინდა შუამავალმა ჰკითხა:

– რას ნიშნავს ეს ცეცხლი, რატომ დაანთეთ?

– ხორცის შესაწვავად! – უპასუხეს მათ.

– რომელი ხორცის? – ჰკითხა შუამავალმა.

– ვირის ხორცის შესაწვავად!

ამის გაგონებაზე წმინდა შუამვალმა მათ უბრძანა:

– სასწრაფოდ დააქციეთ კერძი და ჭურჭელიც დაამტვრიეთ!

თანამიმდევართაგან ერთ-ერთმა წმინდა შუამავალს ჰკითხა:

– წმინდა შუამავალო, ხორცი რომ დავაქციოთ და ჭურჭელი გავრეცხოთ არ შეიძლება?

– კარგი, ასე მოიქეცით! – უპასუხა ალლაჰის შუამავალმა.[2]

1. ათთარი, გვ. 243.

2. ბუჰარი, მეღაზი. მუსლიმი, ჯიჰადი, 123.

აქ ყურადღების მისაქცევი და მთავარი ის არის, რომ მოქმედება ხდება ომის დროს. შიმშილით ძლიერ შეწუხებული არიან ადამიანები. ამის მიუხედავად, ალლაჰის შუამავალმა ჰარამის ჭამის ნება მათ არ მისცა. თანამიმდევრებმაც წმინდა შუამავლის ბრძანება დაუყონებლივ შეასრულეს.

ჰარამის ჭამასთან დაკავშირებით ალლაჰის შუამავალმა, მთელი თავისი სიცოცხლე დიდი სიფრთხილით გაატარა. გზად მიმავალი ყოველთვის დაბლა იხედებოდა, რადგან მხოლოდ ჰარამის კი არა, საეჭვო რამის დანახვასაც თავს არიდებდა. თავის თანამიმდევრებსაც იგივე რჩევებს აძლევდა. თანამიმდევართაგან ჯერრიმ ალლაჰის შუამავალს ჰარამის წამიერად დანახვის შესახებ ჰკითხა. წმინდა შუამავალმა უპასუხა:

*„თვალი სასწრაფოდ სხვა მხარეს შეაბრუნე!“*[1]

უმმუ სელემეს მიერ გადმოცემული ეს ჰადისიც არანაკლებ საინტერესოა:

„ალლაჰის შუამავლის გვერდით ვიყავი. მეიმუნეც იქ იყო. ამ დროს იბნ უმმუ მექთუმი შემოვიდა. ეს ამბავი ქალების თავის დახურვის ბრძანების შემდეგ მოხდა. წმინდა შუამავალმა ჩვენ გვითხრა:

– ფარდის უკან დაიმალეთ!

– ის ხომ ბრმაა, წმინდა შუამავალო, ჩვენ მაინც ვერ დაგვინახავს?!

წმინდა შუამავალმა გვიპასუხა:

*– თქვენც ბრმა ხართ, მას ვერ დაინახავთ?“*[2]

ჩვენ მიერ მოყვანილ მაგალითებში ალლაჰის შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) მხრიდან ჰარამთან დაკავშირებით გამოჩენილი დიდი სიფრთხილე ჩანს, რის გაკეთებასაც თავის მიმდევრებისგანაც მოითხოვს.

ალლაჰის შუამავალმა თანამიმდევრები ჰალალის ჰარამად

1. მუსლიმი, ადაბი, 45.
2. აბუ დავუდი, ლიბასი, 34.



და ჰარამის ჰალალად ჩათვლის მსგავსი საკითხების შესახებაც გააფრთხილა. იბნ აბბასი ამ საკითხთან დაკავშირებით გადმოგვცემს:

„ერთი კაცი ალლაჰის შუამავალთან მივიდა და უთხრა:

– ხორცის ჭამის შემდეგ ქალების მიმართ სქესობრივი ლტოლვა მიძლიერდება, ამიტომ საკუთარ თავს მისი ჭამა ჰარამად გამოვუცხადე.

ამის გამო ალლაჰისგან აიათი ჩამოვიდა:

يَاأَيُّهَا الَّذِينَ ءَامَنُوا لَا تُحَرِّمُوا طَيِّبَاتِ مَا أَحَلَّ اللَّهُ لَكُمْ وَلَا تَعْتَدُوا إِنَّ اللَّهَ لَا يُحِبُّ الْمُعْتَدِينَ

وَكُلُوا مِمَّا رَزَقَكُمُ اللَّهُ حَلَالًا طَيِّبًا وَاتَّقُوا اللَّهَ الَّذِي أَنْتُمْ بِهِ مُؤْمِنُونَ

**„ო, მორწმუნეებო, ნუ აიკრძალავთ იმ ჰალალ საჭმელს, რისი ჭამის ნებაც თქვენ ღმერთმა დაგრთო, უფრთხილდით** (მის დაწესებულს), **ვინაიდან ალლაჰს არ უყვარს ზღვარს გადასულები, გამოიყენეთ საჭმლად ღმერთის ნაბოძებიდან ის, რაც ჰალალია. გეშინოდეთ ღმერთის, რომელიც გწამთ.“[1]**

ზემოთ მოტანილი აიათით აშკარად ნათელია, რომ ალლაჰის მიერ ნაბოძები ჰალალი სარჩოს თვითნებურად ჰარამად გამოცხადების უფლება ადამიანს არ გააჩნია.

ფაჰრეთთინ რაზი ამ აიათს შემდეგნაირ განმარტებას აძლევს:

1. ალლაჰის მიერ თქვენთვის მოცემული ჰალალი ჰარამად არ აქციოთ!

2. ალლაჰის მიერ მოცემული ჰალალის შესახებ ჰარამი სიტყვა არც წამოგცდეთ!

3. ალლაჰის მიერ ნაბოძებ ჰალალს, ჰარამის მსგავსად, თავი

1. სურა მაიდე, აიათები 87-88; თირმიზი, თეფსირი, 5-14.





არ აარიდოთ!

4. პასუხის გაცემის დროს,ჰალალი სხვისთვის ჰარამად არ აქციოთ!

5. ნუ შეურევთ ერთმანეთში საკუთარ შრომით მოპოვებულ და მოტაცებულ ქონებას,

6. მიტაცებული საკუთარი ქონებისგან, შეძლებისდაგვარად, თავი შორს დაიჭირეთ, რადგანაც ასეთმა ქმედებამ შეიძლება ჰალალი ჰარამად აქციოს!

აიათში ნახსენები „გადაჭარბების" მნიშვნელობა ჰალალის ჰარამად გამოცხადებას ნიშნავს. ე.ი. „რადგან თქვენ ყველაფერი სუფთა ალლაჰმა ჰალალი გაგიხადათ, ეს იკმარეთ და ჰარამს არ გაეკაროთ!"

სურა „თაჰრიმში" ალლაჰი ბრძანებს:

يَاأَيُّهَا النَّبِيُّ لِمَ تُحَرِّمُ مَا أَحَلَّ اللَّهُ لَكَ تَبْتَغِي مَرْضَاةَ أَزْوَاجِكَ

**შენი ცოლების კმაყოფილების მოპოვების მიზნით რატომ აიკრძალავ იმას რაც ალლაჰმა ჰალალად** (ნებადართულად) **ჰქმნა.** ეს აიათიც იგივე მნიშვნელობას ატარებს.

ალლაჰის შუამავლის გარდაცვალების შემდეგ, მისმა მიმდევარმა წმინდანებმა ჰარამისგან უაღრესად შორს დაიჭირეს თავი. თავგადასავალი ამ თემასთან დაკავშირებით,ძალზე საინტერესოა იბრაჰიმ ეთემის მაგალითი:

„ერთ დღეს ბეითი მაყდისში ვიწექი. შუა ღამე როცა გადავიდა,მეჩეთის კარი გაიღო და ერთი ადამიანი შემოვიდა. მან ნამაზი ილოცა და ყიბლისკენ ზურგით დაჯდა. შემდეგ ორმოცი კაცი კიდევ შემოვიდა. პირველად შემოსული ადამიანი მათი უფროსი იყო. მათგან ერთ-ერთმა თქვა:

აქ ერთი კაცი წევს. უფროსმა გაიცინა და თქვა:

ის იბრაჰიმ ეთჰემია. ის ორმოც დღეს ნალოცი ნამაზის სიტკბოს ვერ გაიგებს. ამ სიტყვის გაგონებაზე თავი ვერ შე-



ვიკავე, მივუახლოვდი! მივესალმე და ვკითხე:

– ალლაჰის სიყვარულს გაფიცებ, ამის მიზეზი რა არის? მან მიპასუხა:

– ამა და ამ დღეს ბასრაში ხურმა იყიდე. ერთი ხურმა ძირს დავარდა, შენ ისიც შენი გეგონა და აიღე. სინამდვილეში ის შენი არ იყო. ამის გამო, შენ სულიერად დაკნინდი.

– სასწრაფოდ წავედი და ხურმის გამყიდველ ადამიანს პატიება ვთხოვე. ის ადამიანიც კარგი კაცი აღმოჩნდა და მომხდარის გამო ძალიან შეწუხდა."[1]

აქედან შეიძლება დავასკვნათ, რომ ადამიანის ცხოვრებაში ჰალალი და ჰარამი ძალიან მნიშვნელოვანი რამ არის. ადამიანმა ამ საკითხს აუცილებლად დიდი ყურადღება უნდა დაუთმოს.

## 3. ადამიანის უფლებების დაცვა

***„როცა გაისმის გამაყრუებელი ხმა, იმ (განკითხვის) დღეს ადამიანი გაექცევა თავის ძმას, თავის დედას და მამას, თავის ცოლსა და შვილებს."***

სურა აბესე, აიათი 36.

ალლაჰის კანონების დარღვევით ადამიანის უფლების შელახვა, ერთ-ერთი ყველაზე დიდი ცოდვაა. სხვა ადამიანის წინაშე ჩადენილი დანაშაულის პატიება, ალლაჰმა თვით ადამიანს მიანდო, ამიტომ ალლაჰის შუამავალი ამ საკითხსაც ისეთი სიფრთხილით განიხილავდა, როგორც სხვა დანარჩენებს და ამ მხრივაც უამრავი მშვენიერი მაგალითი გვიჩვენა. ამათგან ერთ-ერთია აბუ ზერრას მიერ გადმოცემული ამბავი:

„ერთხელ, ტაიფის ლაშქრობიდან დაბრუნებულმა მუჰამმედ

1. ათთარი, გვ. 122-123.

შუამავალმა (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) მოითხოვა მისთვის გაემზადებინათ აქლემი, რომელსაც „ყასვას“ ეძახდნენ. ქასვა მოვამზადე. აქლემს ავშა ხელით დავუჭირე. როდესაც ალლაჰის შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) აქლემზე შეჯდა, ხელში მათრახი მივეცი და მეც უკან შემოვუჯექი. ალლაჰის შუამავალი აქლემს მათრახს ურტყამდა, რომელიც ყოველი მოქნევისას მეც მწვდებოდა. ბოლოს მომიბრუნდა და მკითხა:

– მათრახი შენამდე ხომ არ აღწევს?

– დიახ, საყვარელო შუამავალო, – ვუპასუხე მე.

ტირანიეში ჩასულებს წვრილფეხა საქონელი დახვდა. წმინდა შუამავალმა ქონების მეთვალყურეს რაღაც ჰკითხა და მისგანაც პასუხი მიიღო. შემდეგ დაიძახა:

– სად არის აბუ ზერრა?

– აქ ვარ, – მივუგე მე.

– ეს წვრილფეხა საქონელი წაიყვანე, გუშინ საღამოს შენზე დარტყმული მათრახის სანაცვლოდ, – მითხრა მან. როდესაც დავითვალე, ისინი ას ოცამდე იყო. ჩემი სიცოცხლის მანძილზე, ჩემს მიერ მოპოვებული ქონებიდან ეს ჩემთვის ყველაზე ბევრი იყო.“[1]

ამ მაგალითით ჩანს, თუ რაოდენ მნიშვნელოვანია ადამიანის წინაშე მოვალეობის მოხდა. ასეთი შემთხვევის დროს, რა თქმა უნდა, ვალდებული ხარ იმ ადამიანის გული დააკმაყოფილო, რომ შენი მოვალეობა შესრულებულად ჩაითვალოს.

ჰარბ ბინ სურეიჯიმ, რომელმაც სახელი არ დაასახელა, ერთ-ერთ ადამიანთან ურთიერთობისა და უფლებების იმქვეყნად გასწორების შესახებ გადმოგვცა:

მედინაში ჩავედი და ერთ-ერთ დაბლობ ადგილას დავბინავდი. ორი პიროვნება ერთმანეთში თხის ყიდვა-გაყიდვის შესახებ საუბრობდნენ. მყიდველმა გამყიდველს უთხრა: მოწყალება გააკეთე.

1. ვაქიდი, 3 – 939.



ამ დროს ჩემკენ მომავალი ერთი კაცი დავინახე და ჩავილაპარაკე: „ნეტავ, ეს ადამიანი ჰაშიმოღულლარიდან ხალხის მატყუარა კაცი ხომ არ არის?“ –შევხედე: ბრტყელი შუბლი, ვიწრო ცხვირი, ფართო წარბები და ორი ნაჭრისგან შეკერილი ძველი ტანსაცმელი ეცვა, სიმპათიურად გამოიყურებოდა. ჩვენ მოგვიახლოვდა და მოგვესალმა. ჩვენც მივესალმეთ. ცოტა დრო რომ გავიდა, მყიდველმა მას დაუძახა:

– წმინდა შუამავალო, (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) მას უთხარი და ცოტა მოწყალება გამიკეთოს!

ალლაჰის შუამავალმა ხელი გაიშვირა და თქვა:

– ქონების პატრონი თქვენ ხართ. მე მინდა, რომ განკითხვის დღეს, ალლაჰთან შეხვედრისას არც ერთმა თქვენგანმა ქონების, სულისა და ნამუსის წართმევის გამო პრეტენზიით ჩემ წინაშე არ წარსდგეთ. ალლაჰის, წყალობა ელის მას, ვინც გაყიდვის, ყიდვის, დაპატიმრების, ადამიანებს პასუხის გაცემისა და განაჩენის გამოტანისას შეძლებისდაგვარად საქმის გაიოლებაში დაეხმარება.

მუჰამმედ შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) სიტყვებმა ისე ძლიერ იმოქმედა მოსაუბრეზე, რომ ის უკან აედევნა და ისლამის შესახებ რამდენიმე შეკითხვა დაუსვა.

*– აქამდე ჩემთვის დედამიწაზე მასზე უფრო საძულველი ადამიანი არავინ იყო. ახლა კი ის ჩემთვის შვილზე, დედ-მამასა და ყველა ადამიანზე უფრო საყვარელია.“*[1]

ადამიანების უფლება-მოვალეობების უადგილო ადგილას შელახვა არ შეიძლება. დაჩაგრულ ადამიანსა და ალლაჰს შორის არანაირი ფარდა არ არსებობს.

ადამიანის უფლებამოსილების შესახებ დიდი ყურადღების გამომჩენი ალლაჰის შუამავალი ბრძანებს, რომ ნებისმიერი ადამიანი ვალდებულია, სანამ სიკვდილი მიაკითხავდეს, მოძმეთა წინაშე თავისი ვალი გადაიხადოს:

1. ჰეისემი, 9 – 18.

„ვისაც სხვა ადამიანის ნამუსის ან ქონების ვალი აქვს, განკითხვის დღის დადგომამდე ანგარიში გაასწოროს. წინააღმდეგ შემთხვევაში, თავისი ვალის სანაცვლოდ რაღაც კარგი საქმე თუ აქვს გაკეთებული ის ჩამოერთმევა და თავის მევალეს გადაეცემა, თუ მადლი არ აქვს მოგებული, მაშინ მევალის ჩადენილი ცოდვები მასთან გადავა.“ (ბუჰარი, მეზალიმი, 10).

ვისაც ადამიანის რაიმე სახის – მორალური ან მატერიალური ვალი მართებს, აუცილებელია, განკითხვის დღის მოსვლამდე მასთან ანგარიში გაასწოროს და პატიება სთხოვოს, შემდეგ კი ალლაჰის წინაშე მოინანიოს. განკითხვის დღეს ოქროსა და ვერცხლს არანაირი ფასი აღარ ექნება, იქ ისინი არავის გამოადგება. ალლაჰი გვიბრძანებს როგორც ნამაზის ლოცვას, მარხვას, ზექათის გადახდას, ასევე ჰარამზე მორიდებასაც ჰადისში ვკითხულობთ:

*„ნამდვილი მართლმორწმუნე ის ადამიანია, ვინც არც სიტყვით და არც ქმედებით სხვას ზიანს არ მიაყენებს.“*[1] აგრეთვე, ალლაჰის შუამავალი გვამცნობს, რომ ნებისმიერი ფორმით სხვისი საკუთრების მიმთვისებელ ადამიანს ალლაჰი სასტიკად დასჯის. ერთხელ ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

„ვინც სხვის (მუმინის) ქონებაზე დაიფიცებს ჩემიაო და ამ გზით მიისაკუთრებს, ალლაჰი მას სამოთხის კარებს დაუკეტავს და ჯოჯოხეთი დასჯის.“ იქ მყოფთაგან ერთ-ერთმა ალლაჰის შუამავალს შეეკითხა:

„წმინდა შუამავალო, თუ ის ძალიან პატარა და უმნიშვნელო რამ არის, მაშინაც ასე იქნება?

ალლაჰის შუამავალმა უპასუხა:

„დიახ, თუგინდ ხურმის პატარა კუნწულა იყოს!“[2]



1. ბუჰარი, იმანი 4 – 5.
2. მუსლიმი, იმანი, 218.







სახელმწიფო და საზოგადოებრივი ქონების მისაკუთრება ან არამიზნობრივი ხარჯვა ადამიანის უფლებების დარღვევის კიდევ ერთი სახეა. ამ მხრივ ძალიან მნიშვნელოვანია მმართველობით ორგანოებსა და სოციალურ სფეროებში მომუშავე ადამიანების საქმიანობა. მათი ძალიან დიდი ყურადღებით ყოფნა მართებთ. ალლაჰის შუამავალი ამ საკითხთან დაკავშირებით თავის თანამიმდევრებს სერიოზულად აფრთხილებს.

„წმინდა შუამავალმა ეზდის ტომიდან იბნ ლუტბიე ზექათის შესაგროვებლად დანიშნა. როდესაც ამ ადამიანმა თავისი მოვალეობა შეასრულა, წმინდა შუამავლის წინაშე წარსდგა და ანგარიში ჩააბარა:

– ეს ქონება თქვენია, ესენი კი მე მაჩუქეს. –თქვა მან

ამის შემდეგ ალლაჰის შუამავალმა ხმამაღლა, ყველას საყურადღებოდ განაცხადა:

„მე ერთ-ერთ თქვენგანს ალლაჰის მიერ ჩემზე დავალებული სამუშაოს შესრულება მივანდე, შემდეგ კი ის მოდის და მეუბნება: „ესენი შენ გეკუთვნის, ესენი კი მე მაჩუქესო.“ თუკი ეს ადამიანი სიმართლეს ამბობს, მას მამამისის ან დედამისის სახლში დამჯდარს, ვინ მოუტანდა ამ საჩუქრებს?! ვფიცავ ალლაჰს, რომელიმე თქვენგანმა, რომ აიღოს ის, რაც მას არ ეკუთვნის, მაშინ განკითხვის დღეს, ალლაჰის წინაშე ამ ქონებით ზურგზეაკიდებული წარსდგება. ეს შეიძლება აქლემი, ძროხა ან ცხვარიც იყოს.“

ამის შემდეგ ალლაჰის შუამავალმა ხელები მაღლა აღაპყრო და თქვა:

*„ღმერთო, ხომ გადავეცი ჭეშმარიტება?“*[1]

ამ ჰადისში შუამავალმა ნათლად აღნიშნა, რომ საერთო ქონებისა და საკუთარის გარჩევა სამართლიანად უნდა მოხდეს. ამასთან ერთად, აღნიშნა, რომ სახელმწიფო სამსახურში აღებული საჩუქარი პირადი საკუთრება არ არის. ამიტომ ასეთი სამუშაოს შესასრულებლად დიდი ყურადღებაა საჭირო. როცა

1. მუსლიმი, იმარე, 26. ბუჰარი, ზექათი, 3.





საქმე საერთო ქონებას ეხება, ყველაზე პატარა დანაშაულიც კი დიდ ცოდვად ითვლება.

ისტორიის ფურცლებზე შემორჩენილი უამრავი მაგალითი ბევრი ადამიანისთვის ძალიან გასაკვირია. სულთან ვაჰიდედდინმა სტამბოლიდან წასვლამდე სახელმწიფო ბიუჯეტი მთლიანად აღწერა და სხვას გადააბარა. მან სახელმწიფო საკუთრებაში შეიტანა, დაახლოებით ორი მილიონის საფასურის ნაჩუქარი საკუთარი ბიბლიოთეკა. ახლობლებმა მას უთხრეს:

ხელმწიფევ, ეს ქონება ხომ ნაჩუქარია და სახელმწიფო მასთან არაფერ შუაშია?! ის ხომ შენი საკუთარი ქონებაა?! ამ ბიბლიოთეკის მყიდველი მზად არის სამი მილიონი გადაგიხადოთ. ამასთან დაკავშირებით, მან თავის ახლობლებს წმინდა შუამავლის ზემოთ მოყვანილ ჰადისის გათვალისწინებით შემდეგი პასუხი გასცა:

„თქვენ მართალი ხართ! ბიბლიოთეკა, რომელზეც ლაპარაკია, საკუთარია და არავის აქვს უფლება მოითხოვოს ჩემი პირადი ქონების ანგარიში. ამასთანავე, მინდა გითხრათ: ჩემი წინაპრებს რომ არ დაეკავათ ეს ტახტი, ან არ ყოფილიყვნენ ჩვენი ქვეყნის მმართველები, ვინ გადასცემდა მათ ასეთ ძვირფას საჩუქრებს? აი, ამიტომ ეს ძვირფასეულობა და საგანძური მიეკუთვნის არა მარტო მე, არამედი ჩემს ხალხს. მე არ შემიძლია შევბღალო ჩემი ხალხის უფლებები.“

ეს ეპიზოდი ერთ-ერთი სანიმუშო მაგალითია ალლაჰის შუამავლის მიმდევარი ადამიანის ცხოვრებიდან.

წმინდა ომარ იბნ ჰატტაბი ასე გადმოგვცემს:

ჰაიბერში ომი იყო გაჩაღებული. ალლაჰის შუამავლის ერთ-ერთი რაზმი მოვიდა და

თანამებრძოლების შესახებ მოუთხრობდნენ თუ როგორ გახდა თითოეული მათგანი შეჰიდი.

უცებ, ერთ-ერთის სახელის გაგონებაზე, ალლაჰის წმინდა შუამავალმა ბრძანა:

„არა, სრულებითაც არა, რადგანაც მე ის ჯოჯოხეთში იმ



ხალიჩით დავინახე, რომელიც მან დაუკითხავად სამხედრო ნადავლიდან აიღო."[1]

როგორც ვხედავთ, შეჰიდობა ადამიანს უამრავი ცოდვისგან ასუფთავებს მაგრამ სხვისი ქონების მითვისებას ვერაფერი შველის. როგორც ალლაჰის შუამავალმა აღნიშნა, მან სხვისი ქონების მითვისებისთვის შეჰიდად დაცემული ადამიანი ჯოჯოხეთში დაინახა. ამით თანამიმდევრებს ასეთი ცოდვის ალლაჰის მხრიდან უპატიებლობის შესახებ შეატყობინა.

ალლაჰის შუამავალთან მოსამსახურედ ერთი შავკანიანი მუშაობდა. იგი რიფაა იბნ ელ ჯუზამიმ შუამავალს საჩუქრად გადასცა. წმინდა შუამავლის ტვირთის აქლემიდან ჩამოღების დროს, ის ვიღაცის მიერ ნასროლი ისრით იქნა განგრიმული. მუსლიმანებმა თქვეს:

– მუდამ, სამოთხეში წასვლას გილოცავთ!

ალლაჰის წმინდა შუამავალმა კი ბრძანა:

– არა, ასე არ არის! ვფიცავ ალლაჰის სახელს, მე გარკვევით ვხედავ როგორ იწვის მიდამის სხეულზე ხალიჩა, რომელიც მან ხაიბერის ბრძოლის დღეს ნადავლის მეომრებს შორის განაწილებამდე აიღო.

ამის გაგონებაზე მუსლიმანები ძალიან შეშინდნენ. ერთმა კი ალლაჰის წმინდა შუამავალს ფეხსაცმლის შესაკრავები მოუტანა და უთხრა:

„წმინდა შუამავალო, მეც ქონების გარიგებამდე ფეხსაცმლის ეს შესაკრავები ავიღე." წმინდა შუამავალმა უპასუხა:

„შენც აუცილებლად დაისჯები მაგის გამო."[2]

*ე.ი. ასეთ ადამიანს, ვინც არ უნდა იყოს იგი, თუგინდ ალლაჰის წმინდა შუამავალთან მომუშავე, ჯოჯოხეთისგან ვერაფერი დაიფარავს, რადგან სხვისი საკუთრების მითვისება ძალიან დიდი ცოდვაა. ამგვარი საქმეების შესახებ ალლაჰის შუამავალი აფრთხილებს ყველას და მოუწოდებს პატიოსნებისაკენ: „ზო-*

1. მუსლიმი, იმანი, 182.

2. ბუჰარი, იმანი, 33. მუსლიმი, იმანი, 183.

*ზიერთები ალლაჰის საკუთრებიდან უკანონოდ ქონების მით-ვისებაში ერთმანეთს შეეჯიბრებიან. სინამდვილეში,განკითხვის დღეს ის ქონება მათი ცეცხლია და სხვა არაფერი.“*[1]



სხვისი საკუთრების მითვისების ერთ-ერთი საფრთხე ადამიანთა შორის შეუთანხმებლობაა. მათ შორის არსებული უთანხმოების გამო, შესაძლებელია საქმე აღიძრას. ამ საქმეში მართალიცა და მტყუანიც თავისთავს დაიცავს. ბოლოს, ერთ-ერთი მათგანი გაიმარჯვებს, ხოლო მეორე დამარცხდება. მაგრამ ეს კითხვა ყოველთვის უპასუხოდ დარჩება: ნეტავ,ნამდვილად მართალმა გაიმარჯვა თუ არა? ალლაჰის შუამავალი,ამ საკითხთან დაკავშირებით, კატეგორიულად აფრთხილებს მუსლიმანებს:

*„მე მხოლოდ ერთი ადამიანი ვარ. თქვენ ჩემთან სხვაზე რაიმეს დასაბრალებლად მოდიხართ, შეიძლება ზოგს სხვაზე უფრო მეტად შეეძლოს თავისი სათქმელის გადმოცემა, ზოგი კი ამას ვერ ახერხებდეს. მე კი თქვენი ნაამბობის მოსმენის შემდეგ, გადაწყვეტილება უნდა მივიღო. თუ არასწორ გადაწყვეტილებას მივიღებ და ამით სხვის საკუთრებას ზარალს მივაყენებ, მაშინ მისთვის გამოყოფილი ჯოჯოხეთის ერთი ნაწილის მფლობელი გავხდები.“*[2]

შემდეგ ჰადისში ალლაჰის შუამავალი ამბობს:

„ჩვენ გარეფაქტებზე დაყრდნობით ვღებულობთ გადაწყვეტილებებს, სიმართლე კი მხოლოდ ალლაჰმა იცის!“

პიროვნული საკითხები საქმიდან გამომდინარე შეიძლება შეფასდეს. ალლაჰმა თუ ადამიანს საქმის არსი არ შეატყობინა, მაშინ ის სიმართლეს ვერ გაიგებს. ალლაჰის შუამავლის მხრიდანაც ხდება საქმის გარეგანი შეხედულების შესაბამისად განსჯა. ისიც სხვადასხვა მოწმისა და ფიცის საშუალებით წყვეტს საკითხს. მისი ასეთი დამოკიდებულება თანამიმდევრებისადმი

1. ბუჰარი, ჰუმუსი, 7.
2. ბუჰარი, შეჰადეთი, 27. მუსლიმი, აქდიე, 4.







სამაგალითოც რომ არ იყოს, მას სხვაგვარად მოქმედების შესაძლებლობა მაინც არ გააჩნია. მოწმეებისა და ადამიანთა ფიცის მიუხედავად, ის შეძლებისდაგვარად სწორ გადაწყვეტილებას მიიღებს, მაგრამ შეიძლება სწორი არ დარჩეს. ამის გამო, ალლაჰის შუამავალი ჰადისი იგი სხვისი საკუთრების მიმთვისებელ ადამიანებს ჯოჯოხეთის ცეცხლით ემუქრება. ამიტომ, ამ ყველაფრის შემდეგ, სასამართლო გარჩევის დროს როგორც ერთი, ისე მეორე მხარე, ძალიან დიდი ყურადღებით უნდა იყოს.

ისლამის მსოფლმხედველობა, თითოეული ადამიანისადმი თანასწორ ყურადღებას მოითხოვს. ადამიანის უფლება მისი ეროვნებით, რელიგიური მრწამსით ან პოლიტიკური შეხედულებებით არ უნდა განისაზღვრებოდეს. ამას მოწმობს შემდეგი ისტორია:

„საფარის ტომელმა თუმე იბნ უბეირიქმა თავის მეზობელ ქათადე იბნ ნუმანის სახლიდან სამხედრო აბჯარი მოიპარა. აბჯრის შიგნით ფქვილიანი ტომარაც იყო. ამასთან, ფქვილის ტომარა გახეული იყო და სახლამდე ფქვილმა კვალი დატოვა. ქურდმა მოპარული აბჯარი ერთ-ერთ ებრაელ ზეიდ იბნ სემინთან შეინახა. მოპარული აბჯარი თუმე იბნ უბეირიქთან მოძებნეს და ვერ ნახეს, მაშინ უბეირიქმა თქვა:

– ვფიცავ ალლაჰს, რომ მე არ ამიღია და არც არაფერი ვიცი მის შესახებ“. აბჯარის მეპატრონე კი ამბობდა:

– არა, ვფიცავ ალლაჰს, აბჯარი მან მოიპარა, შევამჩნიეთ ღამის სიბნელეში, ჩუმად ის ჩვენთან მოვიდა, აბჯარი აიღო და საკუთარი სახლისკენ გაემართა. ჩვენ მას სახლამდე მისვლა ვაცალეთ, რადგან ფქვილი კვალს მაინც ტოვებდა.

მოწმეები წმინდა შუამავლის წინაშე ამტკიცებდნენ, რომ თუმემ მოიპარა, მაგრამ ქურდობაში ეჭვმიტანილმა ყველას წინაშე დაიფიცა, რომ ის ქურდი არ იყო. ამის გამო აბჯრის მეპატრონეები იძულებული გახდნენ, თუმე გაეთავისუფლებინათ. ბოლოს ისინი ფქვილის კვალს მიჰყვნენ ბოლომდე და ებრაელის სახლამდე მიაღწიეს. ებრაელი ზეიდ იბნ სემინი შეიპყრეს და ალლაჰის შუამავალთან მიიყვანეს.“ ზეიდმა უთხრა:





– ჩემთან აბჯარი თუმე ბინ უბეირიქმა მოიტანა.

მის ნათქვამს ბევრი ებრაელიც დაეთანხმა. თუმეს გვარმა, ანუ ზაფარის ტომმა კი განაცხადა:

ალლაჰის შუამავალთან წასულიყვნენ. ისინიც დათანხმდნენ და წავიდნენ. ალლაჰის შუამავალს ვითარება აუხსნეს. ისინი ფიქრობდნენ, რომ მათ ამხანაგს ეს ქურდობა განგებ დააბრალეს, ამიტომ მათ ასეთი მოთხოვნა წაუყენეს:

„ალლაჰის შუამავალო, თუ ებრაელის მიერ ჩადენილ ქურდობას აშკარად არ გამოაცხადებ და ამის გამო არ დასჯი, მაშინ ჩვენი ამხანაგი შეურაცხყოფილი დარჩება, ხოლო ებრაელი უდანაშაულო გამოვა.“ მაშინ შუამავალს გარდმოევლინა აიათი!

وَلاَ تُجَادِلْ عَنِ الَّذِينَ يَخْتَانُونَ أَنفُسَهُمْ إِنَّ اللّهَ لاَ يُحِبُّ مَن كَانَ خَوَّاناً أَثِيماً

**„ნუ გამოესარჩლები მათ, ვინც სიკეთის ბოროტებით გადაიხდიან; ვინაიდან ალლაჰს არ უყვარს ასეთი ცოდვილები.“[1]**

ამ აიათით ალლაჰმა წმინდა შუამავალს გააგებინა ნამდვილი სიმართლის არსი. შუამავალმაც სიმართლეს ფარდა ახადა. თუმემ ამას ვერ გაუძლო და მექაში გაიქცა, რის შემდეგაც სარწმუნოებაზე უარი თქვა.[2]

ასეთი შემთხვევების გამო ალლაჰის შუამავალი ამბობდა:

*„თუგინდ ამქვეყნიური საქმეები იყოს, თუგინდ სარწმუნოების შესახებ, ჩემს თანამიმდევრებზე შეურაცხყოფის მიმყენებლები ალლაჰმა დასწყევლოს!“[3]* ქონებრივ დავებში სარწმუნოების მიხედვით ადამიანების განსჯა არ შეიძლება. ადამიანი რომელი სარწმუნოების მიმდევარიც არ უნდა იყოს, პირადი საკუთრების გადაცემა მასზე აუცილებელია. ალლაჰის შუამავლის ჰადისი

1. სურა ნისა, აიათი 107.
2. თაბერი, თეფსირი, 4, 364-365. ვაჰიდი გვ. 183.
3. მუსლიმი, იმანი, 164.



ამას ღიად ადასტურებს:

„მუსლიმანების ჰაიბერში წასვლის სამზადისმა ადგილობრივი ებრაელები ძალიან დაამწუხრა. მათ მუსლიმანების მიერ, ქაინუქა, ნადირ და ქურაიზას ებრაელების დამარცხების მსგავსად, ჰაიბერის ებრაელების განადგურება ეგონათ. ამიტომ ებრაელებმა ჰაიბერი მიატოვეს და წავიდნენ. მათ შორის ისეთებიც იყვნენ, რომლებსაც მუსლიმანებზე ასაღები ვალი ჰქონდათ.

ებრაელ აბუ შაჰმს, აბდულლაჰ იბნ აბუ ჰადრედზე ხუთი დირჰემი ასაღები ჰქონდა. აბდულლაჰმა ოჯახისთვის ამ ებრაელიდან ქერი იყიდა. როდესაც საქმე ფულზე მიდგა, მან სთხოვა, რომ ცოტა დრო მიეცა და ის აუცილებლად გადაუხდიდა. აბუ შაჰმ, – ეუბნება მას აბდულლაჰი, ჩვენ ეხლა ყველაზე მდიდარ ქალაქში მივდივართ, სადაც ალლაჰმა წმინდა შუამავალს ჰაიბერის ქონება უბოძა. მის ნათქვამზე აბუ შაჰმი უფრო გაბრაზდა და უთხრა:

– შენ ჰაიბერის ებრაელთა ბრძოლა, ადრინდელი არაბების ბრძოლის მსგავსი გგონია? თორაზე დავიფიცებ, რომ იქ არანაკლებ ათი ათასი მებრძოლი იქნება.

აბდულლაჰმა უპასუხა:

– ალლაჰის მტერო, შენ ჩვენი მფარველობის ქვეშ იმყოფები. ამიტომ შენ ალლაჰის წმინდა შუამავალთან უნდა მიგიყვანო. აბდულლაჰმა ის წმინდა შუამავალთან მიიყვანა:

– წმინდა შუამავალო, მოუსმინე, ეს ებრაელი რას ამბობს! უთხრა და მიანიშნა აბუ შაჰმის ნათქვამი მოესმინა. შუამავალი გაჩუმდა და ხმა არ ამოუღია. მხოლოდ მისი ტუჩების მოძრაობა შეიმჩნეოდა, ხმა კი ვერ გაიგონეს. ებრაელმა წმინდა შუამავალს უთხრა:

– ამ კაცმა ჩემი საკუთრება მიითვისა და ვალს არ იხდის.

წმინდა შუამავალმა აბდულლაჰს უთხრა:

– მიეცი მისი ვალი!





აბდულლაჰმა უპასუხა:

– შენი წმინდა შუამავლად გამომგზავნელი ალლაჰის სახელს ვფიცავ, რომ ახლა ვალის გადახდის შესაძლებლობა არ გამაჩნია!

წმინდა შუამავალმა მას კიდევ ერთხელ გაუმეორა:

– მიეცი მისი ვალი!

აბდულლაჰმა კვლავ უპასუხა:

– ყოვლისშემძლე ალლაჰის სახელს ვფიცავ, რომ ვალის გადახდის საშუალება არ მაქვს. შენ მიერ ჰაიბერში წაყვანის და იქედან გარკვეული ქონების მიღების შემდეგ ამ ვალის გასტუმრება მინდოდა. ალლაჰის წმინდა შუამავალმა აბდულლაჰს მესამეჯერ გაუმეორა:

– მიეცი მისი ვალი!

ამის შემდეგ აბდულლაჰი ადგა და ბაზარში წავიდა. თავისი მოსასხამი და ჩალმა ერთ ებრაელს ოთხ დირჰემად მიჰყიდა, ერთი დირჰემიც სხვაგან იშოვა, დაამატა და ვალი გადაიხადა.[1]

შუამავალმა მუჰამმედმა, (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) რომელიც მთელი თავისი სიცოცხლის განმავლობაში ასეთი დელიკატური და სამართლიანი იყო, სიკვდილის წინ თავის თანამიმდევრებს ასეთი რჩევა მისცა:

„ბოლოს და ბოლოს მეც ადამიანი ვარ! ზოგიერთი თქვენგანის წინაშე შეიძლება ვალში ვიყო. თუკი ვინმეს ქონებიდან რაიმე მაქვს აღებული, მოვიდეს და წაიღოს! იცოდეთ, რომ ჩემთვის ყველაზე საყვარელი ადამიანი, ჩემგან მისი საკუთრების მომთხოვნი ან ჩემზე ჰალალის გამკეთებელია. ალლაჰის წინაშე მხოლოდ ვალის გარეშე შემიძლია წარვსდგე! არავინ თქვას, „შუამავლის სიძულვილისა და მტრობის მეშინიაო!“ კარგად დაიმახსოვრეთ, სიძულვილი და მტრობა ჩემი საქმე არ არის. მე თქვენთან ჩემი სიტყვების გამეორებას საჭიროდ არ ვთვლი!“ ამის შემდეგ ერთი ადამიანი ფეხზე წამოდგა და თქვა:



1. იბნ ჰანბელი 3 – 423, ვაქიდი, 2 – 634-635.



– ვიღაცას შენი დახმარება უნდოდა, მე კი მასზე სამი დირჰემის მიცემა მთხოვე, მეც მივეცი. წმინდა შუამავალმა უპასუხა:

– მართალს ამბობ. ფადლ იბნ აბბას, აიღე, შენ სამი დირჰემი!

შემდეგ კი განაგრძო:

– ღმერთო, მე მხოლოდ ერთი ადამიანი ვარ! რომელიმე მუსლიმანზე თუ ცუდი სიტყვა მითქვამს ან მათრახი დამირტყამს, დამეხმარე, ღმერთო, მათგან ჩემი ცოდვის გამოსყიდვაში![1]

*– ღმერთო, თუკი რომელიმე მუსლიმანზე თუ ცუდი სიტყვა მაქვს ნათქვამი, განკითხვის დღეს მას ეს სიტყვები შენთან დაახლოების საშუალებად მიეცი!“*[2] აი, ასე შეევედრა წმინდა შუამავალი ალლაჰს. შემდეგ კი თქვა:

*„ადამიანებო! ვინმეს წინაშე თუ რაიმე გასასწორები გაქვთ, ახლავე გაასწორეთ, არავინ იფიქროს, ეს თავის დამცირებაა! კარგად დაიმახსოვრეთ, რომ ამქვეყნად თავის დამცირება, იმქვეყანასთან შედარებით, ძალიან მსუბუქია!“*[3]

უძვირფასესი შუამავლის დამფასებელი და მისი მორწმუნე ყოველი მუსლიმანი, სხვის უფლებასა და საკუთრებასთან დაკავშირებით, ძალიან ყურადღებით უნდა იყოს, რადგან განკითხვის დღეს წმინდა შუამავალს (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) სიტყვები არ უთხრან: „მათ შენს მერე როგორი ცოდვები ჩაიდინეს!“ და მისგან შორის დაგეტოვონ. ამიტომ აუცილებელია, ადამიანმა ხელთარსებული ყველა საშუალება მაქსიმალურად გამოიყენოს, რათა იმქვეყნად ადგილი ალლაჰის შუამავლის გვერდით დაიმკვიდროს, ის ხომ ჩვენ ქევსერის აუზთან დაგველოდება.

---

1. იბნ ჰანბელი, 3 – 400.
2. ბუჰარი, დეავათი, 34.
3. იბნ სადი, 2 - 255. ტაბერი, თარიჰი, 3 – 191.





## 4. საეჭვო საქმეებისგან თავის შეკავება

***„რაც ეჭვს გაგიჩენს, მას თავი დაანებე, რაც საეჭვო არ არის, იმას მიხედე.“***

თირმიზი, ყიამეთი, 60

იმისათვის,რათა შორს მდგარიყო აკრძალული საქმეებისგან ალლაჰის შუამავალი ყოველთვის დიდ სიფრთხილეს იჩენდა და თანამიმდევრებსაც მოუწოდებდა მათგან თავის შორს დაჭერა.

ერთხელ მან თავის თანამოაზრეებს უთხრა:

*„ჩვენთვის ცნობილია როგორც აკრძალული, ასევე ნებადართული საქმეები. ადამიანთა უმრავლესობა უამრავ საკითხში ეჭვქვეშ არის, რომ ესა თუ ის ჰალალია თუ ჰარამი. ასეთი საქმეებიდან თავის შორის დამჭერი ადამიანები, როგორც რწმენის, ისე ნამუსის დამცველი არიან. ხოლო, ვინც საეჭვოს არ მოერიდება, ის დროთა განმავლობაში ჰარამში გადაიზრდება.“ მოცემული სიტუაცია შეიძლება შევადაროთ მწყემს, რომელიც ჯოგს სხვისი ტერიტორიის საზღვართან აბალახებს. ასეთ შემთხვევაში ყოველ წამს უზარმაზარი ალბათობაა იმის, რომ საქონელი შეიძლება გადავიდნენ სხვის ტერიტორიაზე. ყურადღებით იყავით! ყოველ ხელმწიფეს სხვებისთვის აკრძალული ტერიტორია გააჩნია. ალლაჰის მიერ აკრძალული ტერიტორია კი ჰარამი საქმეებია.“*[1]

ღია მითითების არქონის შემთხვევაში, ზოგიერთი საკითხი, თუ რა არის ჰალალი ან ჰარამი, ერთი შეხედვით გაურკვეველი რჩება. ალლაჰის შუამავალმა აღნიშნა,რომ ზოგიერთი საკითხი ყველასთვის გასაგები არ იქნებოდა. ამიტომ საჭიროა, საეჭვო რამეებისგან თავის შორს დაჭერა, რადგან, თუ ის საქმე ჰარამია, მაშინ ადამიანი დიდ ცოდვას თავს აარიდებს, ხოლო თუ ჰალალია არაფერი დაშავდება.

ყოველი საეჭვო საქმე მეცნიერების სხვადასხვა მტკიცებ-

1. ბუჰარი, იმანი, 39. მუსლიმი, მუსაყათი, 107.







ულებებით ან დასკვნით გამოაშკარავდება. ისლამის სამართალში მათ „მექრუჰს“ ან „მუბაჰს“ უქოდებდნენ. „მექრუჰი“ ადამიანსა და ჰარამს შორის არსებული კარია. ცხოვრებაში მექრუჰის ხშირად გამკეთებელი ადამიანი ჰარამის გაკეთებასთან ახლოს დგას. „მუბაჰი“ კი ადამიანსა და „მექრუჰს“ შორის არსებული კარია და მისი ხშირად გამკეთებელი ადამიანი მექრუჰის გაკეთებასთან ახლოს მდგომია. აქედან გამომდინარეობს, რომ ჰალალიც რომ იყოს, მექრუჰისა და ჰარამი საქმეებისგან თავის შორს დაჭერა აუცილებელია. მექრუჰის გაკეთებას შეჩვეული ადამიანი ჰარამს და საეჭვო საქმესაც არ მოერიდება. მექრუჰის მუდმივად კეთებამ ადამიანი შეიძლება მიიყვანოს გულქვაობამდე და აკრძალული საქმეების ადვილად კეთებამდე.

*„ვინც მოერიდება საეჭვო საქმეებს, ის უფრო ადვილად აიცილებს ჰარამს, ხოლო, ვინც გაბედულად სჩადის საეჭვო საქმეს, ადვილად შეუძლია ჩაიდინოს ჰარამი საქმეც.“*[1]

თუ როგორი სახიფათოა, საეჭვო საქმეებთან ახლოს ყოფნა. კარგად არის ნაჩვენები ალლაჰის შუამავლის მაგალითში მწყემსისა და აკრძალული ზონის შესახებ. საეჭვო საქმეებისგან მუჰამმედ შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელემ) თავი შორს დაჭერს უამრავი კარგი მაგალითი არსებობს. ერთხელ მან გზაში ერთი ხურმა ნახა და თქვა:

*„ეს ხურმა მოწყალებისთვის არის თუ არა, ეჭვი რომ არ მქონდეს, მაშინ შევჭამდი.“*[2]

ალლაჰის შუამავლის ერთი სასტიკი გადაწყვეტილება იყო ის, რომ მოწყალებასა და ზექათს არასდროს იღებდა, რადგან ისინი შუამავლისა და მისი ოჯახისთვის ალლაჰმა ჰარამი გახადა.

ალლაჰის შუამავალმა, გზაში ნახული ხურმა სწორედ ამის გამო არ შეჭამა. მას შიში ჰქონდა, რომ ის სამოწყალოდ გაღებული არ ყოფილიყო. ამით ის აჩვენებს, რომ თვითონ ყოველი კანონის მიმართ სრული მხარდამჭერი და საეჭვო საქმეებზე

1. ბუჰარი, ბუიუ, 2.

2. ბუჰარი, ბუიუ, 4. მუსლიმი, ზექათი, 164.

თავის არიდების ერთ-ერთი სანიმუშო მაგალითია. აქ კიდევ ერთი ფრიად მნიშვნელოვანი დეტალია გასათვალისწინებელი. ალლაჰის შუამავალმა, ერთი მხრივ, იფიქრა, ეს ხურმა მოწყალებისთვის გაღებული არ ყოფილიყო და არ შეჭამა, მაგრამ მეორე მხრივ, ის ფიქრობდა, რომ არშეჭმის შემთხვევაში, შესაძლებელია, ის ხურმა გაფუჭებულიყო.

ალლაჰის მიერ ჩვენთვის ჰალალი სარჩო უსაზღვრო რაოდენობით არის გაჩენილი. ამიტომ, როცა ამდენი საშუალების შემდეგ ის არ გყოფნის და საეჭვოსკენ გაგირბის ხელი თუ თვალი, ეს, რა თქმა უნდა, დასაწუნი საქციელია.

მეორე მხრივ, საეჭვო საქმეებისგან თავის შორს დაჭერა, იმ შემთხვევაში, თუ ის ჰალალია, საჭირო არ არის. მერყეობას და ზედმეტ სიფრთხილეს ზოგჯერ კონფლიქტური სიტუაციები მოსდევს, რის შედეგადაც მორწმუნეთა ნორმალური ცხოვრება ირღვევა.

სუფთა სინდისის მქონე მუსლიმანს, აქვს შესაძლებლობა ადვილად განასხვავოს ცუდი-კარგის და კარგი ცუდისაგან, ასევე ჰალალი-ჰარამის და ჰარამი ჰალალისგან. მართლმორწმუნე უნდა უსმენდეს „გულის ხმას“, რისი საზრდოც ღვთაებრივი შთაგონებაა. ამ საკითხთან დაკავშირებით ძალიან მნიშვნელოვანია ალლაჰის შუამავლის შემდეგი ჰადისი:

ვაბისა იბნ მაღბედი მოგვითხრობს:

„ერთ დღეს ალლაჰის შუამავალთან მივედი.“

მან მკითხა:

– მოხვედი, რათა მკითხო, რა არის კარგი და რა ცუდი?

– დიახ, – მივუგე მე.

მან კი ასე ამიხსნა:

– გულს შეუთანხმდი. სიკეთე – გულით საჭიროდ მიჩნეული და გაკეთებული რამ არის, ცოდვა კი – სხვის მიერ დაძალებული, რომელიც ყოველთვის დიდ ეჭვსა და შიშს იწვევს.“[1]

1. იბნ ჰანბელი, 4 – 227-228. დარიმი, ბუიუ, 2.



გასაკეთებელი საქმე როცა გულში უკმაყოფილებას იწვევს და სურვილი არ გაქვს, სხვებმა გაიგონ, აუცილებლად საეჭვოა, ბინძური და ის არ უნდა გააკეთოთ. ადამიანის ბუნება ხომ ისეთია, რომ მისი კარგი საქმეები ყველამ შეიტყოს, ყველამ მიბაძოს ან მოიწონოს. ეს უკვე ჩვეულებრივ მოვლენად არის ქცეული თანამედროვე ცხოვრებაში. მაგრამ ამ დიდი ჩვევისა და სურვილის მიუხედავად, ისეთი საქმე, რომელიც ეჭვით არის მოცული, ადამიანმა უნდა დაივიწყოს და თავისი საქციელი ხალხში არ გაამჟღავნოს. ამიტომ, თუკი რომელიმე საქმე გულში წინასწარ რაიმე ეჭვსა და შიშს იწვევს, აუცილებელია, ადამიანმა მისი გაკეთებისგან ხელი აიღოს.

ალლაჰის შუამავალმა, თავის თანამიმდევარს ასწავლა, თუ რა იყო სიკეთე ან როგორ შეეძლო გულს ცუდისა და კარგის ერთმანეთისგან განსხვავება. ალლაჰის მიერ გარდმოვლენილ ყურანში[1] ეს კარგად არის დამტკიცებული. ალლაჰის შუამავალმა თავისი ძვირფასი თითები ვიბასას მიადო და უთხრა: „შენს გულს შეეკითხე!“ ეს იმას ნიშნავდა, რომ ყველამ თავისი სისუსტე უკეთ იცის და ამიტომ, როცა ეჭვი გაუჩნდება, იმ საქმის ჩამოშორება მისთვის აუცილებელია.

ერთ-ერთი თანამიმდევრის უქბე იბნ ჰარისის თავგადასავალი იმის მაგალითია, რომ საეჭვო საქმეებისგან შორს დოგმა ალლაჰის შუამავლის უმთავრესი ამოცანა იყო:

უქბე იბნ ჰარისი აბუ იჰაბ იბნ აზიზის ქალიშვილზე დაქორწინდა. ამ ამბის შემდეგ, ერთი ქალი მასთან მივიდა და უთხრა:

„მე უქბესა და იმ ქალზე, ვისზეც დაქორწინდა – ორივეზე ძუძუ მაქვს ნაწოვები. ამ ქალბატონს უქბემ მიმართა:

– მე არ ვიცოდი, თუ შენ ძუძუს მაწოვებდი, თუ ეს ასე იყო, ადრე არასოდეს გითქვამს.

ამ სიტყვების შემდეგ უქბე მოახატა ცხენს და მედინაში ალლაჰის შუამავალთან წავიდა. ჩავიდა თუ არა უქბე მოუყვა ალლაჰის შუამავლის წარმოქმნილ პრობლემაზე. ალლაჰის

1. სურა ზუმერის, 22-ე აიათში.

შუამავალმა დაუფიქრებლად უპასუხა:

– თუკი ასეთი სიტუაციაა, როგორ განაგრძობთ თქვენ მეუღლეობას? უქბე დაბრუნდა და გაშორდა თავის მეუღლეს. ქალი კი სხვა მამაკაცზე გათხოვდა. (ბუჰარი, ილიმი, 26).

ისლამის სარწმუნოებაში ძუძუმტეების ერთმანეთზე დაქორწინება ისეთივე ჰარამია, როგორც ერთი სისხლის მქონე ადამიანებისა. ამიტომ, დაქორწინებამდე ყოველნაირი ეჭვი უნდა გაიფანტოს და ეს საქმე ალლაჰის ნაბრძანები კანონების ფარგლებში გაკეთდეს. ზემოთ მოყვანილი მაგალითი კი იმას ნიშნავდა, რომ მთელი ცხოვრება ეჭვის ჭვეშ ყოფნას, გაცილება და ცხოვრების თავიდან დაწყება სჯობდა. სწორედ ამიტომ, საეჭვო საქმეებისგან – როგორც ჰარამისგან, თავი უნდა შევიკავოთ.

*„საეჭვო საქმეებს თავი დაანებე, ეცადე აკეთო ისეთი საქმეები, რაც არ გეეჭვება.“[1]*

საეჭვო საქმეებიდან თავის დასაცავად შემდეგი ჰადისიც ძალიან მნიშვნელოვანია:

*„ვიდრე მონა-მსახური ცოდვის ჩადენის შიშით საეჭვო ქმედებებს არ მოერიდება, იგი ვერასდროს გახდება ნამდვილი ღვთისმოშიში.“[2]*

ყოველი მუსლიმანის მიზანი ალლაჰის სიყვარულისა და კმაყოფილების მოპოვებაა. ამის მისაღწევად საჭიროა შეგნებულად თუ შეუგნებლად ჩადენილი ცოდვების ალლაჰის წინაშე მონანიება და ყურადღებით ყოფნა. როგორც ალლაჰის შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელემ) ბრძანებს; უნდა ვერიდოთ ყოველივე საეჭვოს, რათა არ ჩავიდინოთ ცოდვა. ამ საკითხში ერთ-ერთი ყველაზე ფრთხილი წმინდა აბუ ბაქრი იყო. წმინდა აიშე მის შესახებ ასე ბრძანებს:

„აბუ ბაქრ სიდდიყს ერთი მოსამსახურე ჰყავდა. ეს მოსამსახურე თავისი მონაგების გარკვეულ ნაწილს აბუ ბაქრს აძლევდა. აბუ ბაქრიც მისგან აღებულს ჭამდა. ერთ დღეს,

1. თირმიზი, ყიამეთი, 60.

2. თირმიზი, ყიამეთი, 19.



როცა ამ მონამ მოგებული სახლში მოიტანა, ჩვეულებისამებრ, კვლავ აბუ ბაქრს უწილადა. აბუ ბაქრმაც ჭამა დაიწყო. ამ დროს მონამ აბუ ბაქრს უთხრა:

– იცი, შენ ახლა რა შეჭამე?

– აბა, მითხარი, რა არის? – ჰკითხა აბუ ბაქრმა და მონისგან პასუხი მოითხოვა. მონამ შემდეგი ისტორია მოუთხრო:

– მკითხაობისა არასდროს გამეგებოდა, მაგრამ უვიცობის ხანაში როდესაც ვცხოვრობდი, ერთი ადამიანი მოვატყუე და ვუმკითხავე. დღეს იმ ადამიანს შევხვდი. იმ კაცმა იმ დღეს ჩემი გაკეთებული საქმის საფასურად სწორედ ეს საჭმელი მომცა.

ამის გაგონებაზე აბუ ბაქრი წამოხტა, იკრა ორი თითი პირში და გული აირია, საჭმელი ამოაღებინა და კუჭი გაისუფთავა.[1]

მუსლიმანი ადამიანი ჰარამისგან ყოველთვის შორს იჭერს თავს, იმის ღრმა რწმენა აქვს გულში, რომ არც საკუთარ თავს და არც ოჯახს ჰარამს არ აჭმევს, ვინაიდან ეს დიდ ცოდვად ითვლება. აგრეთვე, აბუ ბაქრის მსგავსად, ყოველ საეჭვოს მოერიდება, რადგან მან იცის, რომ ჰარამის ჭამის შემდეგ, ადამიანის ვედრებას არც ფასი ექნება და არც ალლაჰი მიიღებს.

ამ საკითხთან დაკავშირებული წმინდა ომარის მაგალითიც ძალიან საინტერესოა; (ის სამართლიანად შედის ოთხი წმინდა ხალიფის რიცხვში) წმინდა ომარმა თავისი სამართლიანობითა და თანაგრძნობით გაითქვა სახელი. მან პირველი ჰიჯრის გამკეთებელ თანამიმდევრებს წელიწადში 4000, ხოლო, საკუთარ შვილს – აბდულლაჰს კი-3500 დირჰემი ხელფასი დაუნიშნა. როცა მას ჰკითხეს:

– შენი შვილიც იმ ადამიანთაგან არ არის, ვინც პირველად ჰიჯრა გააკეთა? მას რატომ არ მიეცი იმდენი ხელფასი, რამდენიც სხვას? –წმინდა ომარმა ასე უპასუხა:

*– ჩემმა შვილმა მამამისთან ერთად გააკეთა ჰიჯრა. ამიტომ მას არ შეიძლება ჰქონდეს ის უფლებები, რაც ჰიჯრის მარტოდ*

1. ბუჰარი, მენაქიბულ ანსარი, 26.





*გამკეთებელს ექნება.“*[1]

ამ მაგალითით ნათლად ჩანს, თუ როგორი სამართლიანი გათვლებით ანაწილებს სახელმწიფო ქონებას ხალიფა წმინდა ომარი. მიუხედავად, იმისა, რომ მისმა შვილმა თერთმეტი წლის ასაკში მშობლებთან ერთად გააკეთა ჰიჯრა და ის ერთ-ერთი პირველთაგანი იყო, მას ხუთასი დირჰემით ნაკლები ხელფასი მისცა, მაშინ, როცა მის შვილსაც სხვების ტოლთანაბარი ხელფასი ეკუთვნოდა. მათ შორის იყვნენ კიდევ სხვები, ვისაც ჰიჯრის გაკეთების დროს მშობლები ახლდნენ. მან ასე არ გააკეთა. საეჭვო საქმის გამო, ზოგი ჰალალი საქმისგანაც თავი შორს დაიჭირა და თავის შვილს ცოტა ხელფასი მისცა.

რაც შეეხება საეჭვო საქმეებისგან თავის შორს დაჭერას, მრავალი მაგალითი შეიძლება მოვიყვანოთ, უამრავი სანიმუშო ადამიანის ცხოვრებიდან. ერთ-ერთი ასეთი მაგალითი შეიძლება იმამი აზამ აბუ ჰანიფეს ცხოვრებიდან ავიღოთ:

აბუ ჰანიფე ვაჭრობით ცხოვრობდა. ის მდიდარი კაცი იყო. მაგრამ, რადგანაც განათლებას დაუთმო თავისი ცხოვრება, და ფაქტობრივად ვაჭრობისთვის დრო აღარ რჩებოდა, ვაჭრობა სხვას მიანდო. თვითონ კი კონტროლს უკეთებდა, თუ რამდენად ჰალალი შემოსავალი შემოჰქონდა მის საქმიანობას. ის ამ საქმეს დიდი ყურადღებით აკეთებდა. ერთხელ ჰავს იბნ აბდურრაჰმანი ნაჭრის გასაყიდად გაგზავნა და დაავალა, მყიდველისთვის ეთქვა მის საქონელს რა ნაკლიც გააჩნდა და ფასიც დაეკლო.

ჰავსმა საქონელი წაიღო და იმ ფასად გაყიდა, როგორც იმამი აზამმა დაავალა. მას საქონელში არსებული პრობლემის თქმა მუშტარზე დაავიწყდა. როდესაც ეს იმამი აზამმა გაიგო, ჰავს იბნ აბდურრაჰმანს ჰკითხა:

– იმ მუშტარს იცნობ, ვინც შენგან საქონელი იყიდა? როცა გაიგო, ჰავსი მას ვერ იცნობდა, იმის შიშით, რომ თავისი ჰალალი ქონება არ შეელახა, გადაწყვიტა, ამ საქონლიდან აღებული მთლიანი თანხა მოწყალებად გაეღო. ასეც მოიქცა, რითაც მის ქონებას სიუხვე უფრო მოემატა.

1. ბუჰარი, მენაქიბულ ანსარი, 45.



იმისთვის, რათა შეისწავლო ადამიანი, რომ გაიგო რამდენად სუფთა სულისაა, რამდენად გულწრფელია, პირველ რიგში ყურადღება უნდა მოაქციო არა მისი ლოცვის რაოდენობას, არამედ მის დამოკიდებულებას ჰარამისა და ჰალალისადმი, მის სიფაქიზეს საეჭვო საქმეებსა და სურსათთან დამოკიდებულებაში.







## III. მუჰამმედ მუამავლის ღვთისმსახურებითი ცხოვრება

შ თხარი: „უეჭველად, ჩემი ლოცვა და ჩემი ყურბანი ჩემი სიცოცხლე და ჩემი სიკვდილი-სამყაროთა ღმერთის – ალლაჰისთვისაა."

(სურა ან ამი, აიათი 162)



ალლაჰის დაჯერებისა და რწმენის შემდეგ, მეორე ადგილს ღვთისმსახურება იჭირავს. ღვთისმსახურება ადამიანის გაჩენის მთავარი მიზეზია.

ღვთისმსახურება, ალლაჰზე მორჩილებას, პატივისცემას, მის წინაშე ქედის მოხრას, – ზოგადად, ადამიანის ალლაჰის სურვილისამებრ ცხოვრებას ნიშნავს. ადამიანის მიერ ასეთი მოქმედება მადლის მოგების იმედსა და ალლაჰთან დაახლოებას ნიშნავს. ღვთისმსახურება – ალლაჰის მიერ ადამიანზე ნაბოძები სიკეთისა და სარჩოს სანაცვლოდ მადლობის გადახდას ნიშნავს. ღვთისმსახურება და მორჩილება ალლაჰის დაფასებისა და სიყვარულის გამოსახატავად შესასრულებელი საქმეებია. ეს საქმიანობა ალლაჰისადმი ადამიანის მიერ გამოხატულ სიყვარულს, დაფასებასა და პატივისცემას შეიცავს, აგრეთვე ადამიანის გადარჩენის იმედს, რომელიც მისთვის ყველაზე მნიშვნელოვანია.

ღვთისმსახურების ყველაზე მაღალ საფეხურს ადამიანმა, რაღაც პირადი ინტერესი კი არა, მხოლოდ ალლაჰის სიყვარულის მოსაპოვებლად შესაძლოებელია მიაღწიოს. ამისთვის კი საჭიროა, მას გულში ალლაჰის არსებობისა და მისი სრული რწმენა ჰქონდეს. ხოლო ის ადამიანები, ვისაც შიში და ეჭვი







აქვთ, სამწუხაროდ, ამას ვერასდროს მიაღწევენ. თუ ალლაჰის შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) დარიგების შესაბამისად მოვიქცევით, ეს რწმენის გაძლიერებასა და დაცვაში დიდად დაგვეხმარება.

ალლაჰის შუამავლის ღვთისმსახურებითი ცხოვრება ფიქრით (თეფექქურით) დაიწყო, აგრეთვე მონატრებით, მორჩილებით, სიყვარულითა და დიდი მისწრაფებით. ის იყო ალლაჰის დიდი ჯილდო მისთვის. წმინდა შუამავალმა ჰირას გამოქვაბულიდან დაწყებული, ალლაჰის მიერ დაკისრებული მოვალეობები სიკვდილამდე პირნათლად შეასრულა.

## 1. მუჰამმედ შუამავლის (ნამაზის) ლოცვა

***„ჭეშმარიტად, ნამაზი უკეთურებისა ლოცვა და ბოროტებისგან განგარიდებს“***

სურა ანქებუთი, აიათი 45

### ა. აბდესი (გასუფთავება)

ალლაჰის შუამავალმა ღვთისმსახურებითი ცხოვრება სისუფთავეზე ააგო. ადამიანის სულიერ განწმენდასთან ერთად ფიზიკურ გასუფთავებასაც ძალიან დიდი მნიშვნელობა აქვს. ამასთან დაკავშირებით ალლაჰი ბრძანებს:

إِنَّ اللّٰهَ يُحِبُّ التَّوَّابِينَ وَيُحِبُّ الْمُتَطَهِّرِينَ

**„ჭეშმარიტად, ალლაჰს მომნანიებლები და სუფთა ადამიანები უყვარს!“[1]**

ალლაჰის შუამავლის ჰადისიც ზემოთ გადმოცემულის მტკიცებულებაა:

1. სურა ბაყარა, აიათი 222.

„სისუფთავე რწმენის ნახევარია!“ (მუსლიმი, თაჰარეთი, 1).

ყოვლისშემძლე ალლაჰს სურს მორწმუნე ადამიანებმა აბდესის აღებით შინაგანი და გარეგნული სიბინძურიდან გასუფთავდნენ. ამიტომ ნამაზის ლოცვამდე აბდესის აღება ადამიანებისთვის ღმერთმა აუცილებელი გახადა. აბდესის მნიშვნელობის შესახებ უქბე იბნ ამრი გადმოგვცემს:

„აქლემებს რიგრიგობით ვწყემსავდით. ერთ დღეს ჩემი მორიგეობა იყო. დღის ბოლოს აქლემები მინდორში გავიყვანე. უკან დაბრუნებისას ალლაჰის შუამავალთან შევიარე. ის ფეხზე მდგომი ხალხს მიმართავდა. მისი ნათქვამიდან მე მხოლოდ ამ სიტყვებს მივუსწარი:

*„ვინც გულდასმით აბდესს აიღებს, შემდეგ ორ მუხლ ნამაზს ილოცავს და ყოველივე ეს მთელი გულით იქნება შესრულებული, მისთვის სამოთხე ვაჯიბი*[1] *გახდება!“*

როდესაც ეს სიტყვები გავიგონე, მაშინვე ვთქვი, რომ „ეს რა კარგი რამ თქვა!“ ჩემ წინ მდგომი ადამიანი შემეხმიანა და მითხრა: „ცოტა ადრე ნათქვამი უფრო კარგი იყო!“ ეს კაცი მე ვიცანი, ის წმინდა ომარ იბნ ჰათთაბი იყო. მან საუბარი განაგრძო: „შენ გვიან მოხვედი, ცოტა უფრო ადრე ალლაჰის შუამავალმა მოგვითხრო:

*„ვინც თქვენგან გულდასმით აბდესს აიღებს და შემდეგ იტყვის: „ეშჰედუ ელ ლაა ილააჰე ილლალლააჰ ვე ეშჰედუ ენნე მუხამმედენ ღებდუჰუ ვე რესუულუჰუ“, მისთვის ალლაჰის მიერ გაჩენილი სამოთხის რვავე კარი გაიხსნება და რომელი კარიდანაც მისი სურვილი იქნება, იმ კარიდან შევა.“*[2]

აბდესის მნიშვნელობის შესახებ კიდევ ერთ მაგალითს აბუ ჰურაირე გადმოგვცემს: „ერთ დღეს ალლაჰის შუამავალი სასაფლაოზე მივიდა და ბრძანა:

– „მორწმუნეებო, ალლაჰის სალამი თქვენ! ის დღეც დადგე-

1. ვაჯიბი – აუცილებელი შესასრულები, მაგრამ არა ისეთი, როგორიც ფა - ძია.
2. მუსლიმი, თაჰარეთი, 17.



ბა, რომ ჩვენც თქვენთან მოვალთ. ჩვენი ძმების დანახვა ძალიან მსურს, ისინი ძალიან მომენატრნენ!“ თანამიმდევრებმა ჰკითხეს:

– წმინდა შუამავალო, ჩვენ შენი ძმები არ ვართ?

შუამავალმა უპასუხა:

– თქვენ ჩემი თანამიმდევრები ხართ. ჩემი ძმები კი ჯერ კიდევ ამქვეყანაზე მოსასვლელები არიან.

თანამიმდევრებმა გაიკვირვეს და წარმოთქვეს: „რადიელლაჰუ ანჰუმ ეჯმეინ“: შენი თანამიმდევრებიდან ჯერ კიდევ ამქვეყანაზე მოსასვლელ ადამიანებს როგორ იცნობთ, წმინდა შუამავალო?

– წარმოიდგინეთ, რომ ერთ ადამიანს ჰყავს ცხენი, რომელსაც თავი და ფეხები თეთრი აქვს. ის ადამიანი თავის ცხენს შავი ცხენების ჯოგში ვერ იცნობს?

– დიახ, იცნობს წმინდა შუამავალო!

*– სწორედ, ისინი აბდესაღებული და გაბრწყინებული სახით უნდა მოვიდნენ. მე კი წინასწარ უნდა წავიდე და მათ ქევსერის აუზთან დაველოდო.“*[1]

მუსლიმანის განსხვავებული თვისება სისუფთავეა. განკითხვის დღეს მუსლიმანი ადამიანები აბდესაღებული და გაბრწყინებული სახით იქნებიან წარდგენილი, რითაც ცნობილი იქნება, რომ ისინი ალლაჰის წმინდა მუჰამმედ შუამავლის მიმდევრები არიან. ამის მცოდნე მუსლიმანები აბდესის გულდასმით აღებასა და წყლით რაც შეიძლება მეტი ადგილის დაბანას ცდილობდნენ. აბუ ჰაზიმმა აბუ ჰურაირე აბდესის აღებისას დაინახა, მკლავებს იღლიამდე იბანდა და ჰკითხა:

– აბუ ჰურაირე, ეს როგორი აბდესია?

მან კი უპასუხა:

– ბენი ფერრაჰ, თქვენ აქ იყავით? თქვენი აქ ყოფნა რომ

1. მუსლიმი, თაჰარეთი, 39.





მცოდნოდა ასეთ აბდესს არ ავიღებდი,– უპასუხა მას და შემდეგ განაგრძო:

– მე ალლაჰის შუამავლის საუბარს ვესწრებოდი, სადაც მან ბრძანა, რომ *„განკითხვის დღეს მუსლიმანის შუქი აბდესის წყლის მიღწეულ ადგილამდე იქნებაო."*[1]

აბდესი არამარტო ღვთის მსახურებისთვისაა საჭირო, არამედ ისლამი სხვა დროსაც მოითხოვს ადამიანი იყოს აბდესიანი. თუმცა ყოველი საქმის სუფთად გაკეთება ან ყოველ წუთს სუფთად ყოფნა თითოეული ადამიანისთვის შეუძლებელია. ეს მხოლოდ იმ ადამიანებს შეუძლიათ, ვინც მისი ფასი კარგად იცის. სწორედ ამის გამო, განუწყვეტლივ აბდესიანი ყოფნა, რწმენის ერთი ატრიბუტის შესრულებაა. ალლაჰის შუამავალი ჰადისში ბრძანებს:

*„განუწყვეტლივ აბდესიანი ყოფნა მხოლოდ ძლიერ მორწმუნე ადამიანს შეუძლია."*[2]

ამ საკითხთან დაკავშირებით, საყვარელი შუამავლის ცხოვრებიდან უამრავი მაგალითის მოტანა შეიძლება. აბუ ჯუჰეიმის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ჯემელის ჭის მხარეს მიმავალ ერთ კაცს შეხვდა. შემხვედრმა მას სალამი მისცა, მაგრამ წმინდა შუამავალმა მას სალამზე არ უპასუხა. იგი სწრაფად ერთ კედელთან მივიდა, თეიმუმით აბდესი აიღო და მხოლოდ მის შემდეგ უპასუხა შუამავალმა მიცემულ სალამს".[3]

იბნ აბბასი გადმოგვცემს: „ალლაჰის შუამავალი როცა საპირფარეშოდან გამოვიდოდა, ჯერ წყლით ხელებს დაიბანდა, ხოლო შემდეგ აბდესს აიღებდა. იბნ აბბასმა შუამავალს ჰკითხა:

– ალლაჰის შუამავალო! (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) თქვენ ხომ წყალთან ახლოს ხართ, ასე რატომ აკეთებთ?

შუამავალმა უპასუხა:

1. მუსლიმი, თაჰარეთი, 40.
2. მუვათთა, თაჰარეთი, 6.
3. ბუჰარი, თეიმუმი 3.



– რა ვიცი, შეიძლება იქამდე ვეღარ მივაღწიო (მოვკვდე)."[1]

ალლაჰის შუამავალი ისეთ მდგომარეობაში ყოფნისას, როცა ღუსლის აბდესის აღებას საჭიროებდა, ჯერ ხელებს კედელზე დაარტყამდა და თეიმუმით აბდესს აიღებდა.[2]

ალლაჰის შუამავლის ასეთი ლამაზი მაგალითების წყალობით,მრავალმა მუსლიმანმა ადამიანმა აბდესის მოშლისთანავე ახლის აღება ან აბდესის აღების შემდეგ ცოტა დრო რომ გავიდოდა, აბდესის მოუშლელად, კიდევ ერთხელ მისი აღება წესად შემოიღო. აბდულჰამიდ ჰანი როცა გაიღვიძებდა, საწოლის ქვეშ შენახული ქვას აიღებდა, და წყალთან მისვლამდე თეიმუმით აბდესს აიღებდა. მისი ქალიშვილი გადმოგვცემს:

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა: *„იმ ადამიანს, ვინც აბდესიანად ყოფნის მიუხედავად, ან მის მოუშლელად, კიდევ ერთ აბდესს აიღებს, ათმაგი მადლი დაეწერება".*[3]

აბდესის აღების მნიშვნელობა ალლაჰის შუამავლის უამრავ ჰადისშია გადმოცემული. აი, ერთ-ერთი მათგანი:

*„ვინც აბდესისთვის წყალს მოამზადებს, შემდეგ ამ წყლით პირსა და ცხვირს გამოივლებს, უეჭველად, დაშვებული შეცდომები დაცვივდება. ვინც შემდეგ, ალლაჰის ბრძანების მიხედვით,სახეს დაიბანს,ჩადენილი ცოდვები დაბანილი წყლის დარად ჩამოერეცხება, შემდეგ ვინც, თავზე მესს გაიკეთებს, ჩადენილი ცოდვები ჩამოშორდება. ხოლო, მას, ვინც ფეხებს კოჭების ჩათვლით დაიბანს, (ფეხებით ჩადენილ ცოდვებს დაბანილი წყალი ჩამორეცხს. ამის შემდეგ თუკი იდგება და ალლაჰის წინაშე ნამაზს ილოცავს, შეევედრება, გულიდან, ალლაჰის გარდა სხვის სიყვარულსა და შიშს ამოიღებს, მაშინ ის ადამიანი ახალშობილი ბავშვის მსგავსად უცოდველი გახდება."*[4]

ამ ჰადისში არ არის მოხსენიებული აბდესის ის წესები,

1. იბნ ჰანბელი, 1 – 288.
2. ჰეისემი, 1 – 264.
3. თირმიზი, თაჰარეთი, 44.
4. მუსლიმი, მუსაფირინი, 294.

რომელთა გაკეთებაც სუნნეთია. აქ მხოლოდ აბდესის ფარძ-ბზეა ყურადღება გამახვილებული.

ადამიანი თუ ალლაჰის მიმართ ბოლომდე თავაზიანი არ იქნება, თავის სულიერ მოთხოვნილებასა და გულს ვერ გააკონტროლებს, ის ნამდვილ სისუფთავეს ვერ დაიცავს. ამიტომ, აბდესის აღების დროს, საჭიროა, სხეულის ყოველი ორგანოს გასუფთავებასთან ერთად, ის სულიერადაც გასუფთავდეს.

ზემოთ ჩამოთვლილი საკითხების გარდა, შუამავალი მუჰამმედი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) დიდ მნიშვნელობას ანიჭებს მისვაქის[1] ხმარებას. ის მისვაქს დილასა და საღამოს იყენებდა და მის გამოყენებას ყველას ურჩევდა. იგი ერთ-ერთ ჰადისში ბრძანებს:

*„მე რომ დარწმუნებული ვყოფილიყავი, ის თქვენ არ შეგიქმნიდა სიძნელეს, მის გამოყენებას ყოველი ნამაზის წინ გიბრძანებდი.“* [2] ან კიდევ: *„მისვაქი პირის ღრუს გამსუფთავებელი და ამასთან ერთად, ალლაჰის კმაყოფილების მოპოვების ერთ-ერთი საშუალებაა.“* [3]

### ბ. ნამაზი (ლოცვა)

ნამაზი-ალლაჰისადმი მსახურების ყველაზე ძვირფასი და ლამაზი ფორმაა. ღვთისმსახურების ყველაზე მნიშვნელოვანი და ადამიანისთვის ყველაზე სასარგებლო საქმეა. სწორედ ამიტომ არის, რომ ალლაჰი ყურანში მას ხშირად ახსენებს და ის რწმენის ერთ-ერთ მთავარ ბურჯად აცხადებს. წმინდა შუამავალმა,(სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ალლაჰის შთაგონების მეშვეობით, ნამაზის დროები, წესები და ყველა წვრილმანი ჩამოაყალიბა.

ნამაზი ალლაჰისადმი მსახურების სამ ძირითად კომპონენტს შეიცავს:

1. მისვაქი-ხის ფესვისგან დამზადებული კბილის ჯაგრისი.
2. ბუჰარი, ჩუმა, 8.
3. ნესაი, თაჰარეთი, 5.



1. ალლაჰის ძლიერების დაჯერება, გულის მისი სიდიადით პატივისცემითა და სიყვარულით ავსება;

2. ალლაჰი სიდიადისა და პატივისცემის ენითა და ხმამაღალი სიტყვებით გამოხატვა;

3. ალლაჰის პატივისცემისა და დაფასების მოქმედებით გამოხატვა. სულიერი შეგრძნებით ალლაჰისადმი მორჩილების გამოხატვა და მის წინაშე სეჯდის (ქედის მოხრა) გაკეთება. ძლევამოსილი შემქმნელის წინაშე სხვადასხვა მდგომარეობითყიამით (ნამაზის სალოცავად დგომა), რუქუღით (წელში მოხრა) და სეჯდეთი (მიწიერი თაყვანისცემა) ღვთისმსახურების შესრულება.

ალლაჰის პატივისცემისა და მსახურების გამოსახატავი ნამაზი სანიმუშოდ წმინდა შუამავალმა შეასრულა. მან თავის თანამიმდევრებს ასეთი თხოვნით მიმართა: *„ნამაზი ისე ილოცეთ, როგორც მე ვლოცულობ!“*[1] ამის გამო, პირველ რიგში, საჭიროა შევისწავლოთ, თუ რამდენად დიდ მნიშვნელობას ანიჭებდა ალლაჰის შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ნამაზს და როგორ ასრულებდა მას. ჩვენი საყვარელი მუჰამმედ შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ნამაზს ასე ლოცულობდა:

ნამაზის ლოცვის დროს ყიბლესკენ შებრუნდებოდა, ხელებს ყურის ბიბილოებთან მიიტანდა აღაპყრობდა, „ელლაჰუექბერ“ – იტყოდა და ლოცვას დაიწყებდა. ხელებს მუცლის ქვემოთ-მარჯვენას მარცხენაზე-დადებით წელზე შეიკრავდა და „სუბჰანექეს“ იკითხავდა. ამის შემდეგ „ბისმილით“ სურა „ფათიჰა–“ს იკითხავდა. შემდეგ ხმადაბლა „ამინ–“ს იტყოდა. ამასთანავე, შუამავალი მუჰამმედი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) მორწმუნეებსაც მოუწოდებდა, რომ მათაც წარმოეთქვათ. „ამინ!“

ალლაჰის შუამავალი სურა „ფათიჰას“ კითხვის შემდეგ კიდევ ერთ სურას იკითხავდა. შემდეგ „ალლაჰუექბერ“ იტყოდა და რუქუზე წავიდოდა (რუქუდი – მუხლებზე ხელების

1. ბუჰარი, ეზანი, 18.





დაყრდნობით წელში მოხრაა), სადაც სამჯერ „სუბჰაანე რობბიელ აზიიმ“ – იტყოდა. შემდეგ „სემიელლააჰუ ლიმენ ჰამიდეჰ“ იტყოდა და წელში გაიმართებოდა, საიდანაც „რობბენალე ქელჰემდ“ თქმის შემდეგ, „ალლაჰუ ექბერ–“ს იტყოდა და სეჯდეზე წავიდოდა. ამგვარად, ხელების, ცხვირის შუბლის, მუხლებისა და ფეხის თითების ძირს შეხებით ალლაჰს სეჯდეს გაუკეთებდა. ამ მგომარეობაში სამჯერ „სუბჰანე რობბიელ აალას“ იტყოდა.

შემდეგ, „ალლაჰუექბერი–“ს თქმით სეჯდედან თავს აიღებდა და კიდევ ერთხელ „ალლაჰუექბერი–“ის თქმით მეორედ სეჯდეს გააკეთებდა, სადაც კიდევ ერთხელ სამჯერ „სუბჰანე რობბიელ აალა–“ს იტყოდა. ამის შემდეგ კი, „ალლაჰუექბერ“ იტყოდა და მეორე მუხლის სალოცავად ფეხზე ადგებოდა. მეორე მუხლსაც ისე ილოცავდა, როგორც პირველს. ამის შემდეგ მარჯვენა ფეხის გაუქანებლად მარცხენა ფეხს მოკეცავდა და მასზე დაჯდებოდა. ხელებს მუხლებზე დაიწყობდა, „ეთთეჰიათს“, „ალლაჰუ მესჰელსა“ და „ალლაჰუ მებარიქს“ იკითხავდა, შემდეგ-ჯერ მარჯვნივ, მერე მარცხნივ თავს მიაბრუნებდა და „ესსელაამუ ალეიქუმ ვერეჰმეთულლაჰის“ თქმით სალამს მისცემდა. ბოლოს კი, მეჩეთებში მუეზინის ამჟამად წასაკითხავ ვედრებებს კითხულობდა.

ლოცვის დროს ალლაჰის შუამავალის მოქმედებები: რუქუი, ორი სეჯდე, ორ სეჯდეს შორის დაჯდომა და რუქუიდან ადგომის დროს გასწორება დაახლოებით ერთნაირი იყო, ისეთივე, როგორც დღეს ჩვენ ვაკეთებთ.

ალლაჰის შუამავალი დილის ნამაზის ლოცვის დროს, შედარებით უფრო გრძელ სურებს კითხულობდა. მაგალითად: „თაქვინ–“,ს „ყაფ–“,ს „ვაყიას“ ან სურა „იასინ–“.ს ჯუმა დღის (პარასკევს), დილის ნამაზზე კი სეჯდეზე სურა „ინსანს“ კითხულობდა. დილის ნამაზის ლოცვის დროს პირველ მუხლზეუფრო გრძელ,ხოლო მეორე მუხლზე შედარებით მოკლე სურებს კითხულობდა. შუადღისა და სამხრობის ნამაზის ლოცვისას, ძირითადად, „ლეილ“, „ბურუჯ“, „ტარიყ“ და „ასრს“ სურეებს კითხულობდა. საღამოს ნამაზის ლოცვის დროს კი – „ტურ“ და



„მურსელათ“ სურებს. ისიც ცნობილია, რომ ალლაჰის შუამავალს ბოლო საღამოს ნალოც ნამაზზე სწორედ სურა „მურსელათი“ წაუკითხავს.

აბდულლაჰ იბნ აბბასმა ერთ საღამოს ნამაზის ლოცვის დროს, როცა სურა „მურსელათი“ იკითხა, დედა – უმმულ ფადიმ უთხრა: „შვილო, ალლაჰს ვფიცავ, რომ სურა „მურსელათი–“ს კითხვით წმინდა შუამავლის მიმართ მონატრების გრძნობა თვითონ გამიღვიძე, რადგან ის სურა სწორედ მის მიერ ბოლო საღამოს ნალოც ნამაზზე ნაკითხია, რომელიც მე მოვისმინე. (ბუჰარი, ეზანი, 98).

ალლაჰის შუამავალი, ჩამოთვლილი სურების გარდა, სხვებსაც ხშირად კითხულობდა. მაგალითად: საღამოს ნამაზის ლოცვის დროს, პირველ მუხლზე – სურა „ქააფირუნს“, ხოლო მეორეზე „იჰლასს“ კითხულობდა. ძილის წინა ნამაზის ლოცვის დროს ის „დუჰა“, „თინ“, „მუნააფიყუნ“, „ალა“, „ლეილ“, „ალაყ“ და კიდევ სხვა სურებს კითხულობდა. ერთხელ, ძილის წინა ნამაზის ლოცვის დროს, სურა „ინშიყაყი“ იკითხა და როცა სეჯდეს აიათი წაიკითხა, სეჯდე გააკეთა.

ვითრი ნამაზის ლოცვის დროს, პირველ მუხლზე – „ალას“, მეორეზე – „ქააფირუნ“, ხოლო მესამეზე „იჰლას“ სურებს კითხულობდა. სალამის მიცემის შემდეგ კი სამჯერ „სუბჰანელ მელიქულ ყუდდუს“ იტყოდა. მესამეჯერ თქმის დროს ხმას ცოტა აუმაღლებდა და სიტყვებს გააგრძელებდა.[1]

### 1. ნამაზის მნიშვნელობა მუჰამმედ შუამავლის მიხედვით

ალლაჰის შუამავალი ფარძი ნამაზების ლოცვის გარდა, თავისუფალ დროს ნაფილე ნამაზებსაც ლოცულობდა. როდესაც რაიმე მიზეზის გამო ოდნავ სიხარულს იგრძნობდა, მაშინვე მადლობის ნამაზს (შუქურ ნამაზს) ლოცულობდა. როცა რაიმე საწყენ ამბავს შეიტყობდა, კვლავ ნამაზს ლოცულობდა.[2]

1. მ. ასიმ ქოქსალი, 4 – 2 – 93-97.
2. აბუ დავუდი, სალათი, 312.

მას ნამაზი არასდროს არაფრით შეუცვლია. ახლად გამუსლიმანებული ადამიანებისთვისაც ნამაზის ულოცველობისთვის ნება არასდროს მიუცია და ის ყოველთვის ამბობდა, რომ ნამაზის გარეშე არც ერთი სარწმუნოება არ შეიძლებოდა ყოფილიყო. ამ საკითხთან დაკავშირებით, ფრიად საინტერესოა შემდეგი მაგალითი:

საქიფ ჰეიეთის ტომის წარმომადგენლებმა, მუსლიმანებს წაუყენეს მოთხოვნები, რომლებიც მდგომარეობდა შემდეგში:

– არ აეღოთ მათგან არავითარი გადასახადი;

– არასდროს გამოეძახებინათ ისინი ჯიჰადზე (ომში);

– არ მოეთხოვათ ნამაზის ლოცვა.

მათ მოთხოვნებს ალლაჰის შუამავალმა უპასუხა:

*„კარგი! დაე, თქვენ არ მოგთხოვონ გადასახადის გადახდა, არ გაგიწვიონ ჯიჰადზე, მაგრამ არაფერი კარგი არ არის ისეთ რწმენაში, სადაც არ ლოცულობენ ნამაზს!*[1]

ნამაზს, რომლის ლოცვაც ალლაჰის ბრძანებაა, იმდენად უზარმაზარი მნიშვნელობა აქვს, რომ ბრძოლისველზეც კი ვალდებული იყვნენ მეომრები შეესრულებინათ ის – აბუ ჰურაირე შემდეგ ისტორიას გადმოგვცემს:

„ალლაჰის შუამავალი ერთ-ერთი მოგზაურობის დროს დაჯნანისა და უსფანის ტომებს შორის დაბანაკდა. მოწინააღმდეგეები ერთმანეთს ეუბნებოდნენ:

– მუსლიმანებს აქვთ ნამაზი, რომელიც მათთვის შვილებსა და მშობლებზე ძვირფასია. ეს არის იქინდი ნამაზი. იყავი ფხიზლად და როგორც კი ისინი ნამაზის ლოცვას შეუდგებიან, მოულოდნელად დაესხათ თავს. ამ დროს ჯებრაილ ანგელოზი გამოეცხადა წმინდა შუამავალს და უკარნახა, ბრძოლის ველზე როგორ ელოცათ ნამაზი.

**„როდესაც იმყოფებოდე მათ** (ომში მონაწილე ჯარს) **შორის და წინამძღვრობ** (ნამაზს) **– ალოცებდე, უკან დაგიდგეს**

1. აბუ დავუდი, ჰარიჯი, 25-26.



**ერთი ჯგუფი და თან აღჭურვილი იყვნენ თავ-თავიანთი იარაღით. ხოლო, როცა სეჯდეს შეასრულებენ, უკან გადავიდნენ; მოვიდეს მეორე ჯგუფი, რომელსაც არ ულოცია და ილოცოს შენთან ერთად, ოღონდ დაიცვან უსაფრთხოება და იყონ შეიარაღებულნი. ურწმუნოებს სურთ, უგულისყუროდ იყოთ შეიარაღებისა და ბარგისადმი, რათა უცბად დაგესხან თავს და მოიტანონ იერიში. და არ არის თქვენზე ცოდვა, მოიხსნათ შეიარაღება, თუკი შეგაწუხებთ წვიმა, ან იქნებით ავად, ოღონდ, დაიცავით უსაფრთხოება. უეჭველად, ალლაჰმა ურწმუნოთათვის სამარცხვინო სასჯელი მოამზადა.!"[1]**

როგორც ხედავთ, მუსლიმანს ნამაზის გადადება არასდროს არ შეუძლია. ნამაზის ჯამათით ლოცვაზე უარიც კი სერიოზული გადაცდომაა. ძლევამოსილი ალლაჰი გვაფრთხილებს, რომ მართლმორწმუნეებს მხოლოდ ნამაზის ლოცვით შეუძლიათ ძლევამოსილებისა და გამარჯვების მოპოვება:

الَّذِينَ إِن مَّكَّنَّاهُمْ فِي الْأَرْضِ أَقَامُوا الصَّلَاةَ
وَآتَوُا الزَّكَاةَ وَأَمَرُوا بِالْمَعْرُوفِ وَنَهَوْا عَنِ الْمُنكَرِ
وَلِلَّهِ عَاقِبَةُ الْأُمُورِ

**„ისინი, ვისაც მივცემთ ძალაუფლებას, დედამიწაზე შეასრულებენ ნამაზს გასცემენ ზექათს, მოუწოდებენ ხალხს კეთილი საქმეებისაკენ და აუკრძალავენ ცუდს ყველაფრის შედეგი ცნობილი გახდება ალლაჰისათვის."[2]**

ამგვარად, ჩვენთვის უკვე ცნობილია, რომ ნამაზი ღვთისმსახურების ყველაზე ძვირფასი ფორმაა. ამიტომ ადამიანმა ნებისმიერი წინააღმდეგობის და სიძნელის დროს ნამაზი მაინც უნდა ილოცოს. აბუ დერდა გადმოგვცემს: „ალლაჰის შუამავალმა ასეთი რჩევა მომცა: *„როგორც არ უნდა განადგურდე,*

1. სურა ნისა, აიათი 102; თირმიზი, თეფსირი, 4 – 21.
2. სურა ჰაჯჯი, აიათი 41.

*ცეცხლშიც რომ დაიწვა, ალლაჰს მაინც არავინ გაუტოლო! არასდროს ნამაზის ლოცვას თავი არ დაანებო! ვინც ნამაზის ლოცვას შეგნებულად თავს დაანებებს, ის ადამიანი ალლაჰის მფარველობიდან შორს დარჩება.“*[1]

ალლაჰის შუამავალი ბრძოლის დროს ფარძი ნამაზის ლოცვით არ კმაყოფილდებოდა. ის ღამღამობით დილამდე ალლაჰს ევედრებოდა. წმინდა ალი ბედირის ბრძოლის შესახებ გადმოგვცემს:

„ბედირის დღეს, ჩვენ შორის, მიყდადის გარდა, სხვა ცხენოსანი არავინ იყო. კარგად მახსოვს რომ იმ დროს, ალლაჰის შუამავლის გარდა, ყველას გვეძინა. ის კი, დილამდე, ერთი ხის ძირში, ნამაზს ლოცულობდა და ტიროდა.“[2]

მუჰამმედ შუამავალის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ალლაჰისადმი სიყვარულმა ისეთ დონეს მიაღწია, რომ იგი ქვეყანაზე სიმშვიდეს და მოსვენებას მხოლოდ ღვთისმსახურების დროს პოულობდა. ამქვეყნიურ საქმიანობაში ჩაიძირებოდა რა, მაშინვე ბილალს ეზანს აკითხებდა და თვითონ ნამაზის სალოცავად წავიდოდა. ლოცვის დროის დადგომისას, ის ყველა საქმეს გვერდზე გადადებდა ნამაზის სალოცავად გაეშურებოდა. მთელი სიცოცხლის განმავლობაში მუჰამმედ შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ნამაზს დროის დადგომისთანავე ლოცულობდა. ის ნამაზის თავის დროზე ლოცვით ძალიან დიდ კმაყოფილებასა და სიმშვიდეს პოულობდა.[3] უზენაესი ალლაჰი ნამაზის მიმართ სერიოზული დამოკიდებულებისა და თავის დროზე შესრულების შესახებ აიათში ასე ბრძანებს:

إِنَّ الْمُنَافِقِينَ يُخَادِعُونَ اللّهَ وَهُوَ خَادِعُهُمْ وَإِذَا قَامُواْ إِلَى
الصَّلاَةِ قَامُواْ كُسَالَى يُرَآؤُونَ النَّاسَ وَلاَ يَذْكُرُونَ اللّهَ إِلاَّ قَلِيلاً

1. იბნ მაჯე, ფითენი, 23.
2. იბნ ჰუზეიმე, 2 – 52.
3. ბუჰარი, სალათი, 48.



**„ჭეშმარიტად, მუნააფიყები (ორპირები) ცდილობენ ალლაჰის მოტყუებას, მაშინ როდესაც ალლაჰმა იცის მათი ტყუილი. როდესაც ისინი სალათს ასრულებენ, მას უხალისოდ აკეთებენ, მხოლოდ ხალხის საჩვენებლად ალლაჰს მხოლოდ დროდადრო ახსენებენ.“[1]**

فَوَيْلٌ لِلْمُصَلِّينَ الَّذِينَ هُمْ عَن صَلاتِهِمْ سَاهُونَ

**„ვაი, იმ (ნამაზის) მლოცავებს, ვინც არ უფრთხილდებიან თავიანთ ნამაზს, ვინც მას მხოლოდ საჩვენებლად ასრულებს.“[2]**

ცნობილი მეცნიერი ელმალილი ამ აიათით თეფსირის (განმარტება) ამბობს:

– ისინი ნამაზის მნიშვნელობას ყურადღებას არ აქცევენ და როგორც საჭიროა, ისე არ ასრულებენ;

– არ ფიქრობენიმაზე, შესრულდა თუ არა ესა თუ ის ნამაზი;

– ნამაზის დროის მოსვლას ყურადღებას არ აქცევენ. ნებისმიერ დროს შეუძლიათ ნამაზის შემდგომზე გადატანა;

– მათ სრულებით არ აღელვებთ ნამაზის ლოცვა.

– ისინი მხოლოდ ამქვეყნიური ცხოვრებისა და გარკვეული ინტერესების გამო ასრულებენ მას; და როცა ლოცულობენ, მაშინაც ალლაჰისთვის სუფთა გულით ამას არ აკეთებენ.

– ისინი მხოლოდ ადამიანებთან ერთად ყოფნისას ლოცულობენ და ალლაჰისადმი არავითარი გრძნობები არ ამოძრავებთ. ამას მხოლოდ სხვის დასანახად აკეთებენ.“[3] როდესაც ალლაჰი მლოცავებზე ამბობს: „ისინი რა ცოდვანი არიან“, მაშინ საერთოდ არამლოცველებზე რას იტყვის?!“

ამის გამო, ალლაჰის წმინდა შუამავალი ნამაზის შემდეგი დროისათვის გადადებას მიზანშეწონილად არ მიიჩნევს:

---

1. სურა ნისა, აიათი 142.

2. სურა მაუნი, აიათები 4-5.

3. ჰაქ დინი, ყურან დინი, 9 – 6168.





*„ნამაზის ლოცვას პირველი წუთებიდანვე ალლაჰის კმაყოფილება ახლავს, ხოლო ბოლო წუთებში-პატიება.“*[1] აქედან გამომდინარეობს, რომ ალლაჰი ნამაზის პირველივე წუთებში მლოცავების კმაყოფილი ხდება, ბოლო წუთებში მლოცავ ადამიანებს კი პატიების შანსი რჩებათ.

ალლაჰის შუამავალს, სიცოცხლის ბოლო წუთებშიც, როდესაც ძალიან მძიმედ ავად იყო, ნამაზი არ გაუცდენია. ავადმყოფობა ისე გაძლიერდა მის ორგანიზმში, რომ ძალ-ღონე გამოეცალა, მაგრამ ორი ადამიანის დახმარებით, შუადღისა და სამხრობის ნამაზის სალოცავად მან მაინც შეძლო მეჩეთში შესვლა და ნამაზის ხალხთან ერთად ლოცვა. სიკვდილთან ძალიან ახლომყოფმა ალლაჰის შუამავალმა ბოლო წუთებშიც არ დაივიწყა თავისი საყვარელი თანამიმდევრები, რომელთა მიმართ მისი ბოლო სიტყვები ასეთი იყო: *„ნამაზი! ნამაზი! თქვენი ძალაუფლების ქვეშ მყოფ მონებს, ქალებსა და ბავშვებს გაუფრთხილდით და სამართლიანად მოექეცით!“*[2]

ალლაჰის შუამავალმა თავისი ცხოვრება და ისლამის სარწმუნოება საუკეთესო დონეზე წარმოგვიდგინა. ასევე ნამაზის შესრულებასაც ის ყველასგან საუკეთესოდ მოითხოვს. მუთეს ბრძოლაში წასასვლელად მზადმყოფმა აბდულლაჰ ბინ რევაჰამ დამშვიდობებისას ალლაჰის შუამავალს მიმართა:

„– წმინდა შუამავალო, ისეთი რამ მითხარი, რასაც დავიმახსოვრებ და არასდროს დამავიწყდება. წმინდა შუამავალმა უთხრა:

*– შენ ხვალ ისეთ ადგილას მიხვალ, სადაც ალლაჰის წინაშე ყველაზე ცოტა ნამაზს ლოცულობენ. შენ კი იქ, რაც შეიძლება, მეტი ნამაზი ილოცე.“*[3]

საყვარელი შუამავალი დიდ მნიშვნელობას ანიჭებდა ბავშვობის ასაკიდან ლოცვის დაწყებას. ის შვიდი წლის ასაკში

---

1. თირმიზი, სალათი, 13.
2. აბუ დავუდი, ედები, 133.
3. ვაქიდი, 2 – 758.



ყველასგან ნამაზის ლოცვის დაწყებას ითხოვდა, ხოლო ათი წლის ასაკში – მის მიმართ უფრო სერიოზულ დამოკიდებულებას, რადგან ალლაჰი ყურანის აიათში ასე ბრძანებს:

وَأْمُرْ أَهْلَكَ بِالصَّلاةِ

وَاصْطَبِرْ عَلَيْهَا لاَ نَسْأَلُكَ رِزْقاً نَحْنُ نَرْزُقُكَ وَالْعَاقِبَةُ لِلتَّقْوَى

**„უბრძანე შენი ოჯახის წევრებს დაწესებული ნამაზის ლოცვა და მისი** (შესრულებისას) **იყავი მომთმენი. ჩვენ არ ვითხოვთ შენგან წილს, ჩვენ თვითონ გიწილადებთ შენ, ხოლო** (კეთილი) **დასასრული ექნებათ მათ, ვინც ღვთისმოსავია.“**[1]

მართლმორწმუნეებმა მუჰამმედ შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) გაკვეთილები ნამაზის შესახებ კარგად აითვისეს. ამიტომ მის შესრულებას ისინი უპირველეს ვალდებულებად თვლიდნენ. ოსმალეთის ერთ-ერთმა იმპერატორმა სულთანმეჰმედ რეშიდ მეექვსემ, რომელიც დიდ პატივად თვლიდა მიჰყოლოდა კვალდაკვალ ალლაჰის შუამავალს, თავისი შვილების აღმზრდელად დაქირავებულ მასწავლებელს – ქალბატონ საფიეს შემდეგი დარიგება მისცა:

„ვინც ნამაზსა და მარხვას არ შეასრულებს, ჩემ მიერ მისთვის მიცემული საჭმელ-სასმელი ჰარამი იქნება. ეს სიტყვები ასე გადაეცი ყველას.“[2]

ეს რა დიდი ღვთისმსახურებაა! რა დიდი სიბრძნე!..

## 2. ნამაზის ლოცვით მიღებული ღვთისმოსაობა და სიმშვიდე

ანიჭებდა რა უდიდეს მნიშვნელობას ნამაზის შესრულებას, ალლაჰის შუამავალი ლოცვის დროს დიდ სიყვარულსა და

1. სურა თაჰა, აიათი 132.
2. საფიე უნუვარი, მემუარები სარაიაში გვ. 21.

გატაცებას გრძნობდა. როგორც ჩვეულებრივი ადამიანი საყვარელ და ძალზე მონატრებულ ადამიანთან შეხვედრის დროს განიცდის სიხარულს, სწორედ ასეთ, დიდ და ძლიერ სიხარულს განიცდიდა წმინდა შუამავალი ნამაზის ლოცვის დროს, რადგან მას სიამოვნებდა, ალლაჰთან საუბარი.

საყვარელი შუამავალი, ნამაზის ლოცვის დროს, ალლაჰის წინაშე მორჩილებას, თავმდაბლობასა და პატივისცემას იჩენდა, მას ალლაჰზე ვედრება და ხვეწნა-მუდარა ერთგვარ სიამოვნებას ანიჭებდა.

ნამაზის შესრულებისათვის ყველაზე მნიშვნელოვანი თავმდაბლობა და მორჩილებაა. სწორედ ამ თვისებებითა და ალლაჰის შიშით გამოირჩეოდა წმინდა შუამავალი. ალლაჰის შუამავალი ნამაზის ლოცვისას სახით ყიბლესკენ დადგებოდა, სრულ სიმშვიდეს მიეცემოდა, მთელი გულით ალლაჰზე მიენდებოდა, თვალით მხოლოდ და მხოლოდ ერთი წერტილს დასცქეროდა და ერთ ადგილას იყო გაჩერებული.

აბდულლაჰ იბნ შერრიჰი გადმოგვცემს: „ერთხელ მუჰამმედ შუამავალს (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ნამაზის ლოცვაში მივუსწარი. მას მკერდიდან, როგორც მდუღარე ქვაბიდან, დუღილის ხმა გამოსდიოდა.“[1]

ლოცვას, რომლის დროსაც სხეული, სული და ფიქრები მიმართულია მხოლოდ ალლაჰისკენ, აქვს უზარმაზარი მნიშვნელობა მისი სიყვარულისა და უსაზღვრო წყალობის მოსაპოვებლად. ჰადისში ვკითხულობთ:

*„ნამაზი ორ-ორი მუხლით ილოცვება და ყოველ ორ მუხლზე „შეჰადეთი“ იკითხება. ნამაზის დამთავრების შემდეგ, ხელების მაღლა აწევით, ალლაჰის მიმართ ვედრება სრულდება. ვინც ასე არ შეასრულებს, მის ნამაზს ნაკლი ექნება.“[2] ნამაზი – ადამიანის ღვთისმოშიშობისა და ალლაჰის წინაშე არარაობის გამოხატულებაა.“*

1. აბუ დავუდი, სალათი, 158.
2. თირმიზი, სალათი, 166.



ჯამაათით ნამაზის ლოცვისას ალლაჰის შუამავალი, ყოველთვის ფიქრობდა მის გვერდით მლოცავ მოხუცებსა და ავადმყოფებზე,ამიტომ არასდროს ნამაზის ლოცვას საჭიროზე მეტხანს არ გააგრძელებდა. ერთხელ, ნამაზის ლოცვის დროს, მას ბავშვის ტირილის ხმა შემოესმა და ლოცვა ადრე დაამთავრა, რადგან იფიქრა, ბავშვის დედა შესაძლებელია მის უკან ნამაზზე მდგარიყო. მაგრამ როცა ღამეში თეჰეჯჯუდ ნამაზს ლოცულობდა და სხვაზე ფიქრი არ აწუხებდა, მაშინ ძალიან დიდხანს ლოცულობდა. ის ბრძანებდა,რომ ხანგრძლივად ნალოც ნამაზს ალლაჰის წინაშე მეტი ფასი ჰქონდა.[1] ამგვარად, ალლაჰის შუამავალი მარტოდ ყოფნის დროს „ნაფილე"[2] ნამაზებს დიდხანს ლოცულობდა და ალლაჰთან ერთად ყოფნის სიამოვნებით ტკბებოდა. ალლაჰის შუამავლის მიერ ერთ დღეს ნალოც „ნაფილე" ნამაზის შესახებ ჰუზეიფე შემდეგ ამბავს გვიყვება:

„ერთ დღეს წმინდა შუამავლის ერთად ნამაზის სალოცავად დავდექი. მან ნამაზის პირველ მუხლზე სურა „ბაყარას" კითხვა დაიწყო. ჩემს გულში ვთქვი, ალბათ ასი აიათის კითხვის შემდეგ რუქუზე წავა-მეთქი, მაგრამ ასი აიათის შემდეგაც კითხვა არ შეწყვიტა. გონებაში გამიელვა, ალბათ, ამ სურით ორი მუხლი უნდა ილოცოს-მეთქი, მაგრამ ასე არ მოხდა. მერე ვიფიქრე,რომ ამ სურას ბოლომდე იკითხავს-მეთქი. მაგრამ არც ამჯერად შეწყვიტა კითხვა და სურა „ბაყარას" შემდეგ სურა „ნისას" კითხვა დაიწყო, მის შემდეგ კი სურა „ალი იმრანი" იკითხა. ძალიან ნელა და გარკვევით კითხულობდა. შემდეგ რუქუზე წავიდა, სადაც „სუბჰანე რობბიელ ააზიმ" თქვა, მერე – „სემიელლაჰუ ლიმენ ჰამიდეჰ" და წელში გაიმართა სადაც ცოტა ხანი გაჩერდა და სეჯდეზე წავიდა. სეჯდეზე „სუბჰანე რობბიელ ელლა"– თქვა და ამგვარად ორი სეჯდე გააკეთა."[3]

ნამაზის ლოცვა ამქვეყნიური საქმეებიდან დროებით მო-

1. მუსლიმი, მუსაფირინი, 165.
2. ნაფილე ნამაზი – ხუთი დროის ნამაზის გარდა ნალოც ნამაზს, ნაფილე ნამაზი ჰქვია.
3. მუსლიმი, მუსაფირინი, 203.





შორება და ალლაჰთან დაახლოებაა. ალლაჰთან დაახლოება მხოლოდ რეგულარულად ნამაზის ლოცვითა და ბევრი ვედრებით არის შესაძლებელი. ამის განხორციელებისთვის ნამაზის ლოცვით გულის გასუფთავებაა საჭირო. როდესაც ადამიანისთვის ნამაზის ლოცვა ერთგვარ მოვალეობად იქცევა, მისი შესრულება აღარ გაუჭირდება, ყოველგვარი სიძნელე მოეხსნება და ნამაზის ლოცვის სურვილი მოემატება. შემდეგ კი მასში ეს სურვილი, რა თქმა უნდა, ყოველთვის იქნება და არასდროს დაიკარგება.

ნამაზის ლოცვის დაწყება და სიცოცხლის ბოლომდე გაგრძელება, მორწმუნე ადამიანისთვის, ყველაზე წარმატებული და ნაყოფიერი საქმეებიდან ერთ-ერთია.

ალლაჰი ბრძანებს:

الَّذِينَ هُمْ عَلَى صَلاتِهِمْ دَائِمُونَ

**„ისინი ნამაზის მუდმივი მლოცავები არიან.“[1]**

მევლანა „ყუდდისე სირრუჰ“ ნამაზის შესახებ ბრძანებს:

*„ჩვენთვის სწორი გზის მაჩვენებელი და ცუდი საქმეებისგან დამცავი ნამაზი. დღეში ხუთჯერ ილოცება. ნამაზის ლოცვის მოყვარულები ყოველთვის ჩვენს გზაზე არიან. მათ გულებში არსებული რწმენა, ალლაჰისადმი სიყვარული, არც ხუთი დროის ნამაზში ჩაეტევა და არც ხუთი ათასში. გამონათქვამი: „მე ხშირად არ მომინახულო!“ – ალლაჰს შეყვარებული ადამიანებისთვის არ არის ნათქვამი. ალლაჰის ნამდვილ მოყვარულთა სულები უწყლოა. ამიტომ გამონათქვამი – „მე ხშირად არ მომინახულო“ – თევზებზე შეიძლება ვთქვათ? თევზებს შეუძლიათ ზღვის გარეშე სიცოცხლე? ზღვის წყალი ხომ ძალიან საშიშია, მაგრამ ის თევზებისთვის საშიში არ არის, რადგან მათ მხოლოდ მისით შეუძლიათ არსებობა. ერთი წამით წყლის გარეშე ყოფნა მათთვის ერთი წლის ტოლფასია.[2]*

1. სურა მეარიჯი, აიათი 23.
2. მესნევი, ბეითი: 2669-74.



მუჰამმედ ფარისა, ალლაჰის მორწმუნე ადამიანების ნალ-ოც ნამაზზე მინიჭებულ მნიშვნელობას ასე აფასებს: „ყველაზე ძვირფასი და მნიშვნელოვანი საქმე ნამაზის ლოცვაა, რადგან ის ალლაჰის მიმართ შესრულებულ ყოველგვარ მსახურებაზე უფრო ძვირფასია.“

**3. ნამაზის ლოცვის მადლი (ჯილდო)**

ალლაჰის შუამავალმა ნამაზის ლოცვას დიდი მნიშვნელო-ბა მიანიჭა და ის ერთ-ერთ ძვირფას ღვთისმოსაობად გამო-აცხადა. ერთ-ერთ ჰადისში ის ბრძანებს:

*„სწორი მიმართულება დაიჭირეთ და იცოდეთ, რომ ნამაზის მადლს თქვენ ვერასდროს აწონით! თქვენ მიერ გაკეთებული ყველაზე ძვირფასი საქმე ნამაზია!“*[1]

ამ ჰადისით წმინდა შუამავალმა გაგვიმარტა თუ რაოდენ მნიშვნელოვანი და ძვირფასი ღვთისმსახურებაა ნამაზი.

ალლაჰმა ადამიანის მიერ გაკეთებულ ყოველ ერთ სიკეთეზე რამდენიმე ჯილდო დააწესა. წმინდა ენესი გადმოგვცემს: „როცა წმინდა შუამავალი მირაჯის ღამეს ცად ამაღლდა, ალლაჰმა მას ორმოცდაათი ნამაზის ლოცვა დაავალა. შემდეგ, შუამავ-ლის თხოვნით, ეს ხუთამდე შემცირდა. ალლაჰმა ასე უბრძანა:

*– მუჰამმედ, უკვე კანონი მიღებულია და ის აღარ შეიცვლება. ხუთი დროის ნამაზი შენთვის ორმოცდაათად ჩაითვლება.“*[2]

ალლაჰისმიერ ნამაზზე ასეთი მნიშვნელობის მინიჭების შემდეგ, მის ლოცვას დიდი ყურადღება უნდა დაეთმოს. ამიტომ ყოველ ერთ მუხლ ნამაზს ადამიანისთვის დიდი მნიშვნელობა გააჩნია. ალლაჰის შუამავალი ამ საკითხს ჰადისში რა კარგად განმარტავს. წმინდა აბუ ჰურაირე გადმოგვცემს:

„ალლაჰის შუამავლის სიცოცხლეში კუდდას ტომის ორი სახელოვანი წარმომადგენელი ისლამში გაერთიანდა. ერთ-ერ-თი მათგანი შეჰიდი გახდა, მეორე კი, ერთი წლის შემდეგ გარ-

1. მუვათთა, თაჰარეთი, 6.
2. მუსლიმი, იმანი, 259.

დაიცვალა. თალჰა იბნ უბეიდულლაჰი ბრძანებს: „სიზმარში, ერთი წლის შემდეგ გარდაცვლილი ადამიანი, თავის შეჰიდ მეგობარზე ადრე სამოთხეში შესული დავინახე და ძალიან გამიკვირდა!“ როდესაც გათენდა, თალჰას ეს სიზმარი ალლაჰის შუამავალს უამბეს. მან მოუსმინა და შემდეგი პასუხი გასცა:

*– შეჰიდად დაცემული ადამიანის შემდეგ, მეორემ ერთი წლის განმავლობაში, განა ექვსი ათასზე მეტი მუხლი ნამაზი არ ილოცა? ერთი წლის განმავლობაში განა მარხული არ ყოფილა? ამიტომ მათ შორის, რა თქმა უნდა, განსხვავება იქნება.“*[1]

ნამაზი,რომელიც ისლამში ღვთისმსახურების ყველაზე მნიშვნელოვანი სახეა, უზრუნველყოფს მუდმივად მის შემსრულებლიის ჯილდოს დამსახურებას. ამის გარდა, ნამაზს გააჩნია კიდევ ერთი თვისება – ადამიანებს გასაკიცხი საქმეებისგან თავს აკავებინებს. უზენაესი ალლაჰი ყურანში ბრძანებს:

اتْلُ مَا أُوحِيَ إِلَيْكَ مِنَ الْكِتَابِ

وَأَقِمِ الصَّلَاةَ إِنَّ الصَّلَاةَ تَنْهَى عَنِ الْفَحْشَاءِ

وَالْمُنكَرِ وَلَذِكْرُ اللَّهِ أَكْبَرُ وَاللَّهُ يَعْلَمُ مَا تَصْنَعُونَ

**„**(მუჰამმედ) **იკითხე წიგნი, რომელიც ზეშთაგეგონა ილოცე ნამაზი. უეჭველად ნამაზი გიცავს უკეთესებისა და გარყვნილობისაგან.“**[2]

ადამიანს ნამაზი ალლაჰის ხსენება,რასაკვირველია,ყველაზე დიდი ღვთის მსახურებაა. ალლაჰმა უწყის რასაც აკეთებთ. ასუფთავებს და სულიერად ასაზრდოებს. მისი საშუალებით მორწმუნე მშვენიერ თვისებებს შეიძენს და უარყოფით თვისებებს დათმობს. ვინც ნამაზს სრულყოფილად შეასრულებს, ანუ აბდესს აიღებს, თავის დროზე მოკრძალებითა და მორჩილებით

1. იბნ ჰანბელი, 2 – 333.
2. სურა ანქებუთი, აიათი 45.



ილოცავს, უეჭველია ცუდ საქმეებს თავს დააღწევს და ალლაჰის პატიებას დაიმსახურებს.

ერთ დღეს, ალლაჰის შუამავალს, რომელიც მეჩეთში თანამიმდევრებთან ერთად ნამაზის ლოცვას ელოდებოდა, ერთმა ადამიანმა ჰკითხა:

„ – ო, შუამავალო! მე ერთი ცოდვა ჩავიდინე. შუამავალმა მას პასუხი არ გასცა. ნამაზის დამთავრების შემდეგ, იგივე პიროვნება ფეხზე ადგა და წმინდა შუამავალს კიდევ ერთხელ შეკითხვა გაუმეორა: „შუამავალო, მე ცოდვა ჩავიდინე."

შუამავალმა ჰკითხა:

*– შენ ახლა ნამაზი ჩვენთან ერთად არ გილოცავს? ამ ნამაზისთვის აბდესი არ აგიღია?*

– დიახ, წმინდა შუამავალო, აბდესიც ავიღე და ნამაზიც ვილოცე.

*– ნალოცი ნამაზი შენ ცოდვები ჩამოგაშორებს! – უპასუხა წმინდა შუამავალმა."*[1]

მევლანა (ყუდდისე სირრუჰ) რა კარგად ამბობს:

„მოწყალე ალლაჰი, ნამაზის გულით მლოცავ და მასზე მინდობილ ადამიანს აუცილებლად სიკეთით დააჯილდოებს. ნამაზის მადლით ალლაჰი მას ცოდვებისგან გაათავისუფლებს და გადაარჩენს."[2]

მევლანას ეს სიტყვები შემდეგი აიათის მიხედვით არის ნათქვამი:

**„დღის ორივე კიდესა და ღამესთან ახლო საათებში ნამაზი ილოცე. უეჭველად, სიკეთენი განდევნიან – ბოროტებებს. ესაა შეხსენება მათთვის, ვინც რჩევადარიგებებს მიიღებს."**[3]

إِلا مَن تَابَ وَآمَنَ وَعَمِلَ عَمَلاً صَالِحاً

1. ჰეისემი, 1-301.
2. მესნევი, ბეითი: 4345.
3. სურა ჰუდი, აიათი 114.

فَأُوْلَئِكَ يُبَدِّلُ اللَّهُ سَيِّئَاتِهِمْ حَسَنَاتٍ وَكَانَ اللَّهُ غَفُوراً رَحِيماً

**„ეს არ ეხება მათ, ვინც მოინანიეს, ირწმუნეს და იქცეოდნენ სამართლიანად. მათ ბოროტ ქმედებებს ალლაჰი შეცვლის კეთილით, ვინაიდან ალლაჰი მპატიებელი და გულმოწყალეა.“[1]**

იმისათვის, რათა ნამაზის ლოცვით მივიღოთ დადებითი შედეგი,რომ ის მართლაც ალლაჰთან დაახლოების საშუალებად იქცეს, აუცილებელია მისი ისე შესრულება, როგორც მუჰამმედ შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ასრულებდა. საჭიროა ისეთი სულიერი სრულყოფილების მიღწევა, როგორსაც ნამაზის შესრულებისას ალლაჰის შუამავალი აღწევდა. შესაბამისი წესების მიხედვით შესრულებული ნამაზით, სადაც მთელი გულისყურით იქნება სურა „ფათიჰა“ წაკითხული, ადამიანი დიდ შთაგონებას მიიღებს. ამ გზით ადამიანი თვალებში-შუქს და გულში სულიერ სიმშვიდეს ჰპოვებს. ზუსტად ასეთი ნამაზი არის ყველაზე ეფექტური საშუალება იხსანის (განჭვრეტა) მდგომარეობამდე მისასვლელად. სხვაგვარად რომ ვთქვათ, თუ ალლაჰის შუამავლის მსგავსად ნამაზს არ ვილოცავთ, მაშინ ის ჩვენს ცხოვრებას სრულებით ვერ შეცვლის და ცოდვებში ჩაძირული დავრჩებით. კვლავ მევლანას დავუგდოთ ყური:

„ადამიანო, ჯერ ბეღელი თაგვისგან გაათავისუფლე და ხორბალი მერე მოიმკე. როგორც ალლაჰის ყველაზე ძვირფასი და სანიმუშო შუამავალი ბრძანებს: „ნამაზი მხოლოდ სუფთა გულით შეიძლება შესრულდეს“, ეს ჰადისი გაიხსენე, სატანა ჩამოიშორე და მთელი გულით შეეცადე ნამაზი ილოცო. “



ნამაზის მიმართ გამოჩენილი ყურადღების დამნახავი ალლაჰის შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) თანამოაზრეები ყოველთვის ცდილობდნენ მის კვალს მიჰყოლოდნენ

1. სურა ფურყანი, აიათი 70.



და ყველაფერში მას დამსგავსებოდნენ. ისინი ნამაზის მიმართ დიდ ყურადღებას იჩენდნენ და ცდილობდნენ, ალლაჰს უფრო მეტად დაახლოებოდნენ. მათ სურდათ, ნამაზის ლოცვის დროს დაწყებული არც ერთი სურის კითხვა შუაზე არ შეეწყვიტათ და მისი დასრულებით დიდი სიამოვნება მიეღოთ. შემდეგი მოგონებები ამის საუკეთესო მტკიცებულებაა:

ზათურრიყას ლაშქრობის დროს მუსლიმანები შესასვენებლად ჩამოსხდნენ. შუამავალმა მუჰამმედმა ამმარ იბნ იასირი და აბბად იბნ ბიშრი მეთვალყურედ დანიშნა. ამმარმა ღამის პირველ ნახევარში დასვენება გადაწყვიტა და დაიძინა. აბბად იბნ ბიშრმი კი ნამაზის ლოცვა დაიწყო. ამ დროს იქ ერთი ურწმუნო მივიდა. ფეხზე მდგარი ადამიანი რომ დაინახა, მიხვდა, მცველი იყო და მას ისარი ესროლა. აბბადს ისარი შეესო, მაგრამ მან ის ამოიძრო და ნამაზის ლოცვა განაგრძო. ურწმუნო ადამიანმა აბბადს ისრები ისევ ესროლა. აბბადი კი მათ იძრობდა და ნამაზის ლოცვას აგრძელებდა. ბოლოს აბბადმა რუქუ და სეჯდე გააკეთა, თავისი ამხანაგი გააღვიძა და უთხრა:

– ადექი! მე დაჭრილი ვარ. ამმარი ფეხზე წამოხტა. ურწმუნო კი, მეორე მცველის დანახვისთანავე გაიქცა. სისხლში გასვრილი აბბადი რომ დაინახა, ამმარმა უთხრა:

– პირველი ისარი რომ გესროლა, მაშინ რატომ არ გამაღვიძე?

აბბადმა, რომელმაც ნამაზის მიმართ დიდი სიყვარული და პატივისცემა გამოიჩინა, თავის მეგობარს ასე უპასუხა:

– ერთ სურას ვკითხულობდი, მის დამთავრებამდე ნამაზის შეწყვეტა არ მინდოდა. მაგრამ როცა ისრები ერთიმეორის მიყოლებით მომხვდა, მაშინ ნამაზი დავასრულე და შენც გაგაღვიძე. ვფიცავ ალლაჰს, რომ მუჰამმედ შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) დაცვა დავალებული რომ არ მქონოდა, ნამაზის შეწყვეტას სიკვდილს ვარჩევდი!“[1]

ნამაზის მიმართ გამოჩენილ დიდ ყურადღებას გადმოგვცემს აგრეთვე ალლაჰის შუამავლის თანამოაზრე მისვერ იბნ მაჰრემე:

1. აბუ დავუდი, თაჰარეთი, 78; იბნი ჰანბელი, 3 – 343-344.

„თავდასხმის შედეგად ომარ იბნ ხატაბიმ გონება დაკარგა. რამდენიმე ხნის შემდეგ მე შევედი მასთან.

– როგორ არის?

– როგორც ხედავ, უგრძნობლად არის, – მიპასუხეს მათ.

– ნამაზის სალოცავად დაუძახეთ? თუკი ის ცოცხალია, ნამაზის გარდა, არაფერი გააღვიძებს. როგორც ეს ვუთხარი, იქ მყოფმა ადამიანებმა მას დაუძახეს:

– მუსლიმანთა მბრძანებელო, ნამაზის ლოცვის დროა!

ამ სიტყვებზე წმინდა ომარმა გაიღვიძა და თქვა:

– მართლა? ვფიცავ ალლაჰს, რომ ნამაზის ულოცველ ადამიანს ისლამში არაფერი ესაქმება. შემდეგ წამოდგა და ნამაზი ისე ილოცა, ჭრილობიდან სისხლდენა არ შეჩერებია.“[1]

მუჰამმედ შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) თანამიმდევრებისთვის ალლაჰის ბრძანება ყველაზე მნიშვნელოვანი იყო. ალლაჰის ბრძანებასთან შედარებით, მათვის ქონება და სიმდიდრე არაფერს ნიშნავდა.

შემდეგ თაობებშიც იყვნენ მსგავსი ადამიანები. მათგან ერთ-ერთი კავკასიის ლეგენდარული გმირი შეიხ შამილი იყო. მან ალლაჰის გზაზე ბრძოლაში უამრავი ჭრილობა მიიღო. ბრძოლისთვის. 1829 წელს იგი დაიჭრა როგორც ხმლით, ასევე ტყვიით. ტყვიამ მას ლავიწის ძვალი დაუმტვრია. ერთი სიტყვით, ისეთ მდგომარეობაში ჩავარდა, 25 დღე უგონოდ იყო. ოცდამეხუთე დღეს, როცა ის გონს მოვიდა და თვალები გაახილა, თავთან მჯდომი დედა დაინახა, რომელსაც ჰკითხა:

„დედა, ნამაზის დრო ხო მარ გასულა?[2]

თანამიმდევრები, რასაც წმინდა შუამავალში ხედავდნენ, იმას აკეთებდნენ. აი, ასეთ დიდ ყურადღებას აქცევენ ისლამის მიმდევრები ნამაზის ლოცვას.

1. ჰეისემი, 1, 295: იბნ სადი 3-35.
2. იბრაჰიმ რეფიყი, ეფსანე სოლუქლარი, გვ. 78.



### გ. ჯამაათით ნალოცი ნამაზის მნიშვნელობა

***მეჩეთთან ახლოს მცხოვრები ადამიანისთვის მხოლოდ მეჩეთში ნალოცი ნამაზი ითვლება სრულყოფილად.***

იბნ აბუ შეიბე 1-303

მსახურების ზოგიერთი რიტუალის ჯამაათით შესრულება ადამიანისთვის ძალზე მნიშვნელოვანია. ასეთი ფორმით მსახურება ადამიანს სულიერად აამაღლებს. მათ შორის ერთ-ერთი ჯამაათით ნამაზის ლოცვაა, რომელსაც დიდი მადლი და ალლაჰთან დაახლოება ახლავს თან. ეს რიტუალი ადამიანებს ერთმანეთისგან განასხვავებს, რადგან ამ დროს ის ადამიანები გამოირჩევიან სხვებისგან, ვისაც ალლაჰის მიმართ მეტი პატივისცემა და სიყვარული გააჩნიათ.

ალლაჰის სურვილი, ისლამის სარწმუნოების ამაღლება და დედამიწაზე მასზე უფრო ძლიერი სარწმუნოების არარსებობაში ადამიანების დარწმუნებაა. ამ მიზნის განხორციელებისათვის საჭიროა განათლებული თუ გაუნათლებელი, დიდი თუ პატარა, ქალაქსა თუ სოფელში მცხოვრები ადამიანების ერთ ადგილას ხშირად თავშეყრა და ჯამაათით ალლაჰის წინაშე ნამაზის ლოცვა. ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

*„ჯამაათით ნალოცი ნამაზის მადლი, მარტოდ ნალოცთან შედარებით ოცდაშვიდჯერ მეტია."*[1]

გარდა ამისა, ჯამაათით ნალოცი ნამაზის შემდეგ, მუსლიმანების მიერ ალლაჰისადმი ერთობლივი ვედრება და მონანიება უფრო მიღებული იქნება, ვიდრედ მარტოდ ნალოცი ნამაზის შემდეგ. აქედან შეიძლება დავასკვნათ, რომ ჯამაათით ნალოცი ნამაზის შემდეგ ვედრებას უფრო მეტი ფასი აქვს ალლაჰის წინაშე.

1. ბუჰარი, ეზანი, 30.

ალლაჰის შუამავლის გადმოცემის მიხედვით, ადამიანი, რომელიც ნამაზის ლოცვისათვის ყურადღებით აბდესს აიღებს, შემდეგ მეჩეთისკენ გაემართება, მეჩეთის მიმართულებით სიარულიც ნამაზის ლოცვაში ჩაეთვლება. მეჩეთამდე გადადგმულ ყოველ ნაბიჯზე ცოდვები მოაკლდება და ალლაჰს უფრო და უფრო დაუახლოვდება. ამასთან ერთად, ასეთი ადამიანი ალლაჰის მრავალ წყალობასაც მოიპოვებს.[1]

ალლაჰის შუამავალი კიდევ ერთ ჰადისში ბრძანებს: „ყოველი მისლისთვის, ვინც დილას და საღამოს მეჩეთში ივლის, უზენაესი ალლაჰი სამოთხის საჩუქარს ამზადებს."[2]

ამ ჰადისით წმინდა შუამავალი მიუთითებს იმას, რომ ვინც დღეში ხუთჯერ მეჩეთში ჯამაათით ილოცავს ნამაზს, მისთვის ალლაჰის მრავალრიცხოვან და მრავალგვარ წყალობას ზღვარი არ ექნება. სახელგანთქმული შეიხი უფტადე ულუ მეჩეთში ხშირ-ხშირად ასე იტყოდა:

„ძვირფასო მეჩეთო, დიადი ადამიანების შემკრებო, უძვირფასესო ადგილო! ნეტავი იმათ, ვინც ხუთი დროის ნამაზის ლოცვისათვის დილა-საღამოს შენს კარებს შემოაღებენ!"

საყვარელი შუამავალი, როგორც იმამი, მის გვერდით ნამაზის მლოცავებს ყოველთვის თვალს ადევნებდა და ვისაც მოიკლებდა, მოიკითხავდა. ხშირ შემთხვევაში, დილისა და საღამოს ნამაზის ლოცვას აკლდებოდა ხალხი, რადგან სწორედ ამ დროს ავადმყოფები და ორპირი მორწმუნეები არ მიდიოდნენ მეჩეთში. უბეი იბნ ქააბი გადმოგვცემს:

„ალლაჰის შუამავალმა ერთ დღეს დილის ნამაზი გვალოცა და იკითხა, ესა და ეს ადამიანი ნამაზზე არის თუ არა მოსულიო. ხალხმა უპასუხა, არ მოსულაო. წმინდა შუამავალმა კიდევ ერთი ადამიანი მოიკითხა. ხალხმა უპასუხა, რომ არც ის იყო მოსული. ამის შემდეგ, მან ბრძანა:

*„სწორედ, ეს ორი ნამაზი ორპირი მორწმუნეებისათვის*

1. ბუჰარი, ეზანი, 30:მუსლიმი, მესაჯიდი, 272.
2. ბუჰარი, ეზანი, 37.



*ყველაზე ძნელად შესასრულებია, მაგრამ რომ იცოდნენ, ამ ორივეს რამოდენა მადლი გააჩნია, მაშინ მუხლებზე ხოხვითაც რომ საჭირო გამხდარიყო, მეჩეთში მოვიდოდნენ. მეჩეთში მლოცველების პირველი რიგი ანგელოზების რიგის მსგავსია. პირველ რიგში ლოცვის მადლი რომ იცოდეთ, იქ დადგომისათვის ერთმანეთს შეეჯიბრებოდით. ორი ადამიანის ერთად ნალოცი ნამაზი მარტოდ მლოცავი ადამიანის ნამაზზე უფრო ძვირფასი და მეტმადლიანია. ჯამაათით მლოცავი ადამიანების რაოდენობა რაც უფრო მეტი იქნება, ალლაჰისთვის უფრო მოსაწონია.*[1]

ალლაჰის შუამავალმა ჯამაათით ლოცვის უპირატესობის კიდევ ერთი მაგალითი გვიჩვენა. მისი გარდაცვალების დღეს ორი კაცის დახმარებით მეჩეთში შევიდა და ხალხთან ერთად ნამაზი ილოცა. წმინდა ესვედი გადმოგვცემს: „წმინდა აიშეს ერთად ვიყავით, სადაც ნამაზის ლოცვის აუცილებლობაზე ვისაუბრეთ. ბოლოს მან ბრძანა:

„წმინდა შუამავლის გარდაცვალების დღეს, როცა ნამაზის ლოცვის დრო დადგა, ეზანი იკითხეს. წმინდა შუამავალმა აბუ ბაქრს სთხოვა ჯამაათით ნამაზის ლოცვისთვიოს ეხელმძღვანელა. აბუ ბაქრი ხალხს გაუძღვა და ნამაზის ლოცვა დაიწყო. ალლაჰის შუამავალმა (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ამით გარკვეული შვება იგრძნო. შემდეგ ორი ადამიანის დახმარებით მეჩეთში შევიდა. აბუ ბაქრმა მისი დანახვისთანავე, უკან დახევა გადაწყვიტა, მაგრამ წმინდა შუამავალმა (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) შეაჩერა და უთხრა: „იდექი შენს ადგილას!“ შემდეგ მივიდა, აბუ ბაქრის გვერდით დადგა და მათთან ერთად ნამაზი ილოცა.“[2]

ლოცვის შემდეგ ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

„მეჩეთის მეზობლად მცხოვრები ადამიანის ნამაზი,მხოლოდ მეჩეთში ლოცვის დროს არის სრულყოფილი.“[3]

1. აბუ დავუდი, სალათი, 47.
2. ბუჰარი, ეზანი, 39.
3. იბნ აბუ შეიბე, 1-303.

წმინდა ალიმ კითხვაზე, თუ ვინ იყო მეჩეთის მეზობელი, წმინდა შუამავლისგან შემდეგი პასუხი მიიღო:

„მუეზინის ხმის გამგონი ყველა მეჩეთის მეზობელია."[1]

დიახ, ეზნის გამგონ ყოველ ადამიანს მეჩეთში მისვლა და ნამაზის ჯამაათით ლოცვა ევალება. რა თქმა უნდა, მხოლოდ საპატიო მიზეზით გამონაკლისის გარდა. უზენაესი ალლაჰი მეჩეთში ჯამაათით სალოცავად წამსვლელ ადამიანს ყოველ ნაბიჯზე მადლს უწერს. ანუ ადამიანი რაც უფრო შორს დადის მეჩეთში ნამაზის სალოცავად, მით უფრო მეტ მადლს იგებს. წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„ყველაზე დიდ ჯილდოს ნამაზის სალოცავად მეჩეთში შორიდან მოსული ადამიანები მიიღებენ. აგრეთვე, სახლში მლოცავი ადამიანი, რომელიც ეზნის შემდეგ იმამს დაელოდება და ისე ილოცავს. მისი ნამაზი იმ ადამიანის ნალოც ნამაზზე უფრო ძვირფასია, რომელიც ეზნის შემდეგ სასწრაფოდ ილოცავს და დაწვება.*[2]

მეჩეთში სიარული და ჯამაათით ნამაზის ლოცვის ყოველდღიურ ცხოვრებაში წესად შემოღება მორწმუნე მუსლიმანის ერთ-ერთი კარგი საქმეა. ამ უკანასკნელს კი დაიწესებენ ისინი, ვისაც განკითხვის დღის სწამს, ვინც ზექათს იხდის და ალლაჰი უყვარს. უზენაესი ალლაჰის კმაყოფილების მოპოვება მხოლოდ ასეთი საქმეების გამკეთებელ ადამიანებს შეუძლიათ.[3]

ის ადამიანი, ვინც არ დადის მეჩეთში ჯამაათით ნამაზის სალოცავად, ზიანს აყენებს როგორც ისლამს, ასევე საკუთარ თავს.

ალლაჰის შუამავალი ჯამაათით ლოცვაზე თავის ამრიდებელი ადამიანების შესახებ ბრძანებს:

*„თუკი სამი მუსლიმანი ერთ სოფელში ან სადღაც მინდორში ნამაზს თითო-თითო შეასრულებს, უეჭველად, მათ ყოველი*

1. ბეიჰაქი, ეს სუნნეთულ ქუბრა, 3-57.
2. ბუჰარი, ეზანი, 31.
3. სურა თევბე, აიათი 18.



*მხრიდან ეშმაკი შეუჩნდება და დაამარცხებს. ამიტომ ნამაზი ყოველთვის ერთად შეასრულეთ. ფარას მოწყვეტილ ცხვარს აუცილებლად მგლები შეჭამენ."*[1]

ეს ჰადისი იმის მაჩვენებელია, რომ ჯამაათით ნამაზის ლოცვაზე თავის დანებებით, შესაძლებელია, ადამიანმა მრავალ ცუდ საქმეს მოჰკიდოს ხელი. ამიტომ, ჯამაათით ნამაზის ლოცვაზე თავის ასარიდებლად არავითარ მიზეზს გამართლება არ აქვს. ალლაჰის შუამავალს ორივე თვალით ბრმა აბდულლაჰ იბნ უმმი მექთუმმა, ჰკითხა:

– წმინდა შუამავალო, მე ისეთი არავინ მყავს, ვინც მეჩეთში წამიყვანს, ამიტომ უფლება მაქვს თუ არა, რომ ნამაზი სახლში ვილოცო? შუამავალმა მას სახლში ლოცვის ნება მისცა. აბდულლაჰი მიბრუნდა და წასვლას აპირებდა, როცა შუამავალმა დაუძახა და ჰკითხა:

– შენ ნამაზის დროს ეზნის ხმა გესმის?

– დიახ, – უპასუხა აბდულლჰმა.

*– მაშინ დაპატიჟებას დაემორჩილე და სალოცავად მეჩეთში მოდი."*[2]

შუამავალი მუჰამმედი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ჯამაათით ნამაზის ლოცვას ისეთ დიდ მნიშვნელობას ანიჭებდა, რომ სრულიად არ უყვარდა ნამაზის მარტოდ მლოცავები. აბუ საიდ ელ ჰუდრი გადმოგვცემს: „ერთი ადამიანი მეჩეთში იმ დროს შემოვიდა, როცა წმინდა შუამავალს ნამაზის ლოცვა დამთავრებული ჰქონდა. მან ბრძანა:

„თქვენგან ვის სურს ამ ადამიანთან ერთად, მოწყალების გაღებით, მადლის მოგება? სასწრაფოდ ერთი ადამიანი წამოდგა და იმ კაცთან ერთად ნამაზი ილოცა."[3]

ალლაჰის შუამავალთან ერთად ნამაზის მლოცავმა თანა-

1. აბუ დავუდი, სალათი, 46.
2. მუსლიმი, მესაჯიდი, 255.
3. თირმიზი, სალათი, 50.

მიმდევარმა, დაგვიანებულ მეგობარს რომ ჯგუფურად ლოცვის მადლი მოეგო, მასთან ერთადაც ილოცა.

იეზიდ იბნ ამრი გვიყვება: „წმინდა შუამავალთან, რომ მივედი, ნამაზს ლოცულობდნენ. გვერდით დავჯექი და მათ არ შევუერთდი. შუამავალმა ლოცვა დაამთავრა, უკან შემობრუნდა და გვერდით მჯდომი რომ დამინახა, მკითხა:

– იეზიდ, შენ ჯერ არ გამუსლიმანებულხარ?

– დიახ, წმინდა შუამავალო, გავმუსლიმანდი!

– მაშინ, რამ შეგიშალა ხელი რომ არ ილოცე?

– მე ვიფიქრე, თქვენ ნამაზი ნალოცი გექნებოდათ და სახლში ვილოცე. ალლაჰის შუამავალმა კი ასე მითხრა:

„თუ ნამაზი ნალოცი გექნება და ჯამაათით მლოცავ ადამიანებს შეხვდები, მათ შეუერთდი და მათთან ერთად კიდევ ილოცე. ასეთ შემთხვევაში პირველად ნალოცი ნამაზი – ფარძში, ხოლო მეორედ ნალოცი ნაფილე ნამაზად ჩაგეთვლება.“[1]

იბნ მესუდი ჯამაათით ნალოცი ნამაზის განცდას რა კარგად გადმოგვცემს:

„ვისაც ხვალ ალლაჰთან შეხვედრა მუსლიმანის ფორმით სურს, მან ნამაზის ლოცვა მეჩეთში განაგრძოს. უეჭველია, რომ ალლაჰმა შუამავალს ჭეშმარიტი გზები უჩვენა. ნამაზიც, სწორედ, ალლაჰის მიერ ნაჩვენები ჭეშმარიტი გზაა. თუკი თქვენ ჯამაათით ნამაზის ლოცვას თავს დაანებებთ და მარტოდ ილოცავთ, გამოდის, რომ ალლაჰის წმინდა შუამავლის სუნნეთსაც თავს ანებებთ. წმინდა შუამავლის სუნნეთზე თავის დანებება კი ჭეშმარიტი გზიდან აცილებას ნიშნავს. ალლაჰს გეფიცებით, ერთხელ ერთი კაცი ორი ადამიანის დახმარებით მეჩეთში მოიყვანეს და ნამაზის სალოცავად დააყენეს.“[2]

1. აბუ დავუდი, სალათი, 56.
2. მუსლიმი, მესაჯიდი, 256-257.



### დ. თეჰეჯჯუდი და შეხვედრა განთიადთან

***„ნუ გძინავს მთელი ღამე უძინარივით, თუ გიყვარს ყაიუმი** (მარადიული) **მანამდე, ვიდრე არ გაცოცხლდები ყაიუმის** (მარად ცოცხალი) **წინაშე“***

იბრაჰიმ ხაკკი არზურუმი

ღამის მეორე ნახევარში, ანუ გარიჟრაჟზე, როცა ირგვლივ სიმშვიდე სუფევს, ადამიანის ორგანიზმი დასვენებული და დამშვიდებულია, ეს დრო მორწმუნის ალლაჰთან დახლოების ყველაზე კარგი მომენტია.

ვიდრე ხუთი დროის ნამაზი მუსლიმანებზე ფარძი გახდებოდა, ღამის საათებში ყურანის გრძელი სურების კითხვით „თეჰეჯჯუდის“ ლოცვა ყველა მუსლიმანისთვის ფარძი იყო.[1]

ეს დაახლოებით ერთ წელს გაგრძელდა. ასეთი გრძელი ნამაზების ლოცვით მუსლიმანებს ფეხები სტკიოდათ. ბოლოს, როდესაც ხუთი დროის ნამაზი მათთვის ფარძი გახდა, „თეჰეჯჯუდის“ ლოცვა უკვე ყველასთვის ნაფილე ნამაზად იქცა.[2]

ალლაჰმა კეთილშობილ შუამავალს ყურანში „თეჰეჯჯუდის“ ლოცვა უბრძანა:

وَمِنَ اللَّيْلِ فَتَهَجَّدْ بِهِ

نَافِلَةً لَكَ عَسَى أَن يَبْعَثَكَ رَبُّكَ مَقَاماً مَحْمُوداً

**„და ღამეში მხოლოდ შენთვის განკუთვნილ ნაფილე ნამაზი ილოცე იმ იმედით, რომ უზენაესი ალლაჰი მომავალ ცხოვრებაში** (იმქვეყნად) **ღირსეულ ადგილს** (მაყამი მახმუდს) **მოგიჩენს“**[3]

1. ელ მუზემმილი 73 – 1-4.
2. ელ-მუზემმილი, 73-20; აბუ დავუდი, თათავვუ 17.
3. სურა ისრა, აიათი 79.

ამ ბრძანების შემდეგ ალლაჰის შუამავალს ღამის იმ ძვირფას წუთებში ნამაზის ლოცვა, ყურანის კითხვა და ვედრება არასდროს შეუწყვეტია. მაშინაც კი ლოცულობდა „თეჰეჯჯუდ“ ნამაზს, როცა ძალიან ავად იყო და ფეხზე დადგომაც კი უჭირდა. ამ დროს თავის მოვალეობას ალლაჰის წინაშე ის დამჯდარი ასრულებდა.[1] ალლაჰის შუამავალი თეჰეჯჯუდ ნამაზს ვითრთან ერთად

– ცამეტ, ხოლო სიცოცხლის ბოლო ხანებში თერთმეტ მუხლად ლოცულობდა. გარდაცვალების წინა პერიოდში მან ცხრა მუხლი ილოცა, მაგრამ როგორც ვხედავთ, მისთვის თავი არასდროს დაუნებებია.[2]

საყვარელი შუამავალი „თეჰეჯჯუდ“ ნამაზს „თვალის სინათლეს“ უწოდებდა და მას დიდი მონდომებითა და სურვილით ასრულებდა. ის „თეჰეჯჯუდ“ ნამაზის შესახებ ასე ბრძანებს:

*„ალლაჰმა ყველა შუამავალს, გარკვეული რაღაცის შესახებ, ძლიერი სურვილი გაუჩინა. ჩემთვის ყველაზე მოსაწონი ღამეში შესრულებული ღვთისმსახურებაა.“*[3]

ღამეში, როდესაც სხვებს ძინავთ და შენ ნამაზს ლოცულობ, ალლაჰს ევედრები, ამით მასთან უფრო მეტ სიახლოვეს გამოხატავ. ამ დროს ღვთისმსახურების სურვილი და მონდომება რამდენად ძლიერიც იქნება, ალლაჰის მხრიდანაც იმის შესაბამისად იქნება ის შეფასებული. როდესაც ყველას ძინავს, შენ კი ძილსა და დასვენებას ალლაჰის მიმართ ღვთისმსახურებას ამჯობინებ, ეს, რა თქმა უნდა, უძვირფასესი საქმეა და მას ალლაჰი აუცილებლად შეგიფასებს.

რადგანაც ღამის სიფხიზლე უფრო შედეგიანია ალლაჰთან დასაახლოებლად, თაყვანისცემის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი სახეა და მუჰამმედ შუამავალს (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) ყოველთვის სურდა, თავისი თანამიმდევრებისათვის არ მოეკლო მისი წყალობა. ამ მიზნით დაიწყო მან თეჰეჯჯუ-

1. აბუ დავუდი, თათავვუ, 18.
2. აბუ დავუდი, თათავვუ, 26.
3. ჰეისემი, 2-271.



დის ქადაგება თავის მეგობრებსა და ნათესავებში. ერთხელ მან შუაღამისას თავის ქალიშვილ ფატმასა და სიძე ალის სახლის კარებზე დაუკაკუნა და ჰკითხა:

„ნამაზი არ უნდა ილოცოთ?“[1] სხვა თანამიმდევრებს კი ასე მიმართა:

*„გთხოვთ, ღამეში ადგომა ისურვოთ, რადგან ამ დროს ღვთისმსახურება ალლაჰთან დაახლოების გზაა. იგი თქვენ ცოდვებისგან გიხსნის შეცდომებისგან დაგიცავს და მწუხარებას მოგაშორებს!“[2]*

ალლაჰის შუამავლის დასანახად მედინაში ჩასულმა ებრაელმა აბდულლაჰ იბნ სელამმა თქვა: „ვფიცავ ალლაჰს, ასეთი სახის მქონე ადამიანი ტყუილს არასდროს იტყვის.“ პირველი სიტყვები, რომელიც მოისმინა შუამავლისაგან ასეთი იყო:

*„ერთმანეთს მიესალმეთ! ერთმანეთს პატივი ეცით! ნათესაური უფლებები დაიცავით! ღამეში, როცა ყველას ძინავს, ადექით და ნამაზი ილოცეთ! მხოლოდ მის შემდეგ დაიმსახურებთ სამოთხეში შესვლას.“[3]*

როცა ყველას ძინავს ან ყველა ისვენებს, ხოლო ადამიანი ალლაჰის ძლიერი სიყვარულის ან პატივისცემის გამო ძილს გაიტეხს, თბილ საწოლს მიატოვებს, ადგება, აბდესს აიღებს და მის წინაშე ნამაზს ილოცავს, რა თქმა უნდა, ეს ალლაჰთან დაახლოების, მისი ვედრების ასრულების და სამოთხის მოგების ყველაზე რეალური გზაა.

„თეჰეჯჯუდისა“ და სხვა მსგავსი ღვთისმსახურებისთვის ძალების მოკრება, მათზე დახმარება, ვისაც ამის გაკეთება უჭირთ, ყოველი მუსლიმანის ვალია. მუსლიმანები ვალდებული არიან ერთმანეთს დაეხმარონ, გაამხნევონ და გვერდში ამოუდგნენ. ღამით შესასრულებელი ღვთისმსახურება ჯერ ყველამ

1. ბუჰარი, თეჰეჯჯუდი, 5.
2. თირმიზი, დეავათი, 101.
3. თირმიზი, ყიამეთი, 42.

საკუთარ ოჯახში უნდა დააწესოს. ცოლ-ქმარი ალლაჰის მსახურებაში ერთმანეთს გვერდში უნდა დაუდგეს. ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

*„ისეთი ქმარი, რომელიც ღამეში ნამაზის სალოცავად ადგება, ცოლსაც გააღვიძებს სალოცავად, მაგრამ ის არ ადგება და ქმარი მას სახეზე წყალს მიასხამს, ალლაჰისგან დალოცვილი იყოს! ან პირიქით, ცოლი, რომელიც ღამეში ნამაზის სალოცავად ადგება, ქმარსაც გააღვიძებს ნამაზისთვის, მაგრამ ის არ ადგება და სახეზე წყალს მიასხამს, ალლაჰისგან დალოცვილი იყოს!“*[1]

ცოლ-ქმარს შორის ასეთი დამოკიდებულება აუცილებელია, რადგან მათ ერთად შეძლონ სწორი გზის პოვნა და წარმატებული შედეგის მიღწევა.

ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად ღვთისმსახურების დაწყება და მისი გაგრძელება, ყველაზე ჭეშმარიტი გზაა. ალლაჰის შუამავალიც სწორედ ასეთ რჩევებს იძლევა. მაგრამ ყველა საქმეს, რა თქმა უნდა, თავისი ზღვარი გააჩნია. აბდულლაჰ იბნ ამრ იბნ ასი გადმოგვცემს, თუ წმინდა შუამავალი მას როგორ რჩევას აძლევდა:

*„ო, აბდულლაჰ, ისეთი ადამიანის მსგავსი ნუ იქნები, ვინც ადრე ყოველთვის ასრულებდა ღამის ნამაზებს, მაგრამ ამ ბოლო დროს ბევრი ლოცვის გამო ფეხზე ვეღარ დგება.“*[2]

მევლანა ალლაჰის წინაშე მზადყოფნას, ღამეში ღვთისმსახურების შესრულებასა და ალლაჰთან შესახვედრად მზადების აუცილებლობას ასე აფასებს:

*„ალლაჰთან ადამიანების ხელცარიელი მისვლა, წისქვილში ცარიელი ტომრით მისვლას ჰგავს. ალლაჰი განკითხვის დღეს ადამიანებს მიმართავს: „რა საჩუქარი მოიტანეთ განკითხვის დღისთვის? ნუთუ თქვენ, მოდით იმ სახით, როგორც მე გაგაჩინეთ: სხვაზე დამოკიდებული და ხელცარიელი, სულელები, მარ-*

1. აბუ დავუდი, თათავვუ, 18.
2. მუჰარი, თეჰექჯუდი, 19.



*ტოხელები და გაჭირვებულები? ახლაც ისეთი მოხვედით? აბა, მითხარით, ამ დღისთვის რა მოამზადეთ? თუ, არ გახსოვდათ, ერთი დღე იქნებოდა ქვეყანას დატოვებდით და ჩემთან მოხვიდოდით, ნუთუ თქვენ განკითხვის დღის შეტყობინება სიცრუედ ჩათვალეთ? თუკი თქვენ გჯერათ განკითხვის დღის, რატომ მიდიხართ ალლაჰთან ცარიელი ხელებით?“*

*სულ ცოტაოდენ ძილსა და ჭამას მოუკელი და ალლაჰთან შესახვედრად პატარა საჩუქარი გაიმზადე, ღამეში ადექი, ალლაჰს ვედრება გაუკეთე და პატიება სთხოვე!“*[1]

ალლაჰის შუამავალი ბრძანებს: „ფარძი ნამაზების შემდეგ ყველაზე ძვირფასი ღამის ნამაზია.“[2] ამ ჰადისში წმინდა შუამავალი „თეჰეჯჯუდ“ ნამაზს გულისხმობს. შუამავალი უკმაყოფილოა იმისგან, ვინც მტელ ღამეს ძილში გაატარებს. ერთხელ, როდესაც წმინდა შუამავალს უთხრეს, რომ ერთმა კაცმა დილამდე იძინა და ნამაზი არ ილოცაო, ეს მას არ მოეწონა და თქვა:

„ამ ადამიანის ყურებში სატანას მოუშარდავს.“[3]

მთელი ღამის ღვთისმსახურებაში გატარება ისევე მნიშვნელოვანია, როგორც ადამიანის არსებობისთვის კვება. ასევე, ალლაჰის მსახურებისთვისაც სულიერი კვება აუცილებელია.

„თეჰეჯჯუდ“ ნამაზი ჯოჯოხეთის ცეცხლის ფარდა და მორწმუნის ღირსეული ღვთისმსახურებაა. წმინდა ალი, ძლიერ გაკვირვებული იყო ხალხის საქციელით, ვისაც სამოთხეში მოხვედრა და ჯოჯოხეთის ცეცხლის აცილება სურდათ, მაგრამ გათენებამდე მშვიდად ეძინათ.

იბნ ომარი გადმოგვცემს:

„ადრე, მუჰამმედ შუამავლის სიცოცხლეში, ვინც სიზმარს ნახავდა, მას უყვებოდა. მეც მინდოდა, რაღაც სიზმარი მენახა და მისთვის მომეყოლა. იმ დროს დაუქორწინებელი ახალგაზ-

1. მესნევი, ბეითი 3171-3179.
2. მუსლიმი, სიამი, 203.
3. ბუჰარი, თეჰეჯჯუდი, 13.

რდა ვიყავი და მეჩეთში მეძინა. ერთხელ სიზმარში, ვნახე, რომ ორმა ანგელოზმა ჯოჯოხეთში წამიყვანა. ვხედავ, რომ ჯოჯოხეთის უფსკრული ამოყვანილია ჭის მსგავსი კედლით. ჩავიხედე რა შიგ, დავინახე უამრავი ნაცნობი ადამიანი და შეშინებულმა დავიწყე ყვირილი"

ჯოჯოხეთისგან ალლაჰს შევეფარები!" ამ დროს ერთი ანგელოზი მოვიდა და მითხრა: „ნუ გეშინია, შენ არაფერი მოგივა!"

ეს სიზმარი ჩემს და ჰაფსას მოვუყევი, რომელმაც შემდეგ წმინდა შუამავალს გადასცა. წმინდა შუამავალმა ბრძანა:

„აბდულლაჰი რა კარგი ადამიანია! მას, რომ ღამეშიც ნამაზი ელოცა, უფრო კარგი იქნებოდა!" ამ დღის შემდეგ, ღამის დიდ ნაწილს ალლაჰზე ღვთისმსახურებაში ვატარებდი და ძალიან ცოტა მეძინა.[1]

ეს სიზმარი და წმინდა შუამავლის მიერ მიცემული რჩევა უამრავი მუსლიმანისთვის სასარგებლო გამოდგა, რადგან ამის შემდეგ მრავალი მათგანი ღამეში ალლაჰს ევედრებოდა და პატიებას თხოვდა. ყადი ბეიდავი ამ საკითხის შესახებ ამბობს:

*„როდესაც ხუთი დროის ნამაზი მუსლიმანებზე ფარძი გახდა და ღამეში ნალოცი ნამაზი-სუნნეთი, მაშინ ალლაჰის წმინდა შუამავალი სახლიდან გამოვიდა და თანამიმდევრების სახლები შემოიარა. რა საკვირველებაა, ყურანის კითხვისა და ზიქრის ბგერები ისე გამოდიოდა კედლებიდან, როგორც სკებიდან ფუტკრის ზუზუნი."*[2]

ამასთან დაკავშირებით ალლაჰი ყურანში ბრძანებს:

وَتَوَكَّلْ عَلَى الْعَزِيزِ الرَّحِيمِ الَّذِي
يَرَاكَ حِينَ تَقُومُ وَتَقَلُّبَكَ فِي السَّاجِدِينَ

1. ბუჰარი, ასჰაბუნ ნები, 19.
2. ენვარუთ-თენზილი, 4 – 111.



**„და გეიმედებოდეს უდიდესი, წყალობელი, რომელიც ხედავს, როცა დგახარ ლოცვაზე და დადიხარ სეჯდის შემსრულებელ-თა შორის.“[1]**

მიუხედავად იმისა, რომ მუჰამმედ შუამავალი (სალლალ-ლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) თვითონ მოუწოდებდა თავის თანამიმდევრებს ღამის ნამაზის შესრულებას. მუდმივად მოუ-წოდებდა ასევე, არ დავიწყებოდათ ახლობლები და ნათესავები. იმ მიზეზით, რომ ზოგიერთმა ადამიანმა სრულიად მიუძღვნა საკუთარი თავი რელიგიას, დაიწყო ოჯახზე გვერდის ავლა, თავის ვალდებულებებზე უარის თქმა. ასეთ ადამიანებს ალ-ლაჰის შუამავალი აფრთხილებს ოჯახსაც გარკვეული დრო დაუთმონ.[2]

წმინდა შუამავალი იმ ადამიანებს, ვინც განუწყვეტლივ „თე-ჰეჯჯუდ“ ნამაზს ლოცულობდნენ, მაგრამ ხანდახან ღამეში ვერ იღვიძებდნენ და ამის გამო ძალზედ დამწუხრებული იყვნენ, ასე მიმართავდა:

*„იმ ადამიანს, ვინც ყოველღამე „თეჰეჯჯუდ“ ნამაზს ლოცუ-ლობს, მაგრამ ხანდახან ძილი მოერევა და ვერ გაიღვიძებს, ალლაჰი ნამაზის ლოცვისოდენა მადლს დაუწერს. ძილი კი ალლაჰის მიერ ნაბოძები წყალობაა მისი დასვენებისთვის.“[3]*

ღამით შესრულებული ღვთისმსახურება, დღისით გაკეთებულ სამუშაოს სიუხვეს მატებს. ყოვლისშემძლე ალლაჰი მუჰამმედ შუამავალს (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) „თეჰეჯჯუდ“ ნამაზის სალოცავად ღამეში ასადგომად ასე მიმართავს:

يَا أَيُّهَا الْمُزَّمِّلُ قُمِ اللَّيْلَ إِلا قَلِيلاً نِصْفَهُ أَوِ انقُصْ مِنْهُ قَلِيلاً

أَوْ زِدْ عَلَيْهِ وَرَتِّلِ الْقُرْآنَ تَرْتِيلاً إِنَّا سَنُلْقِي عَلَيْكَ قَوْلاً

1. სურა შუარა, აიათები 217-219.

2. ბუჰარი, თეჰეჯჯუთი 7.

3. მუვათთა, სალათულ-ლეილი, 1.

ثَقِيلاً إِنَّ نَاشِئَةَ اللَّيْلِ هِيَ أَشَدُّ وَطْءاً وَأَقْوَمُ قِيلاً إِنَّ لَكَ فِي

اَلنَّهَارِ سَبْحاً طَوِيلاً

**„ო, შეფუთნულო! ღამის მცირე** (ნაწილი) **ლოცვაში გაატარე** მისი **ნახევარი, ან ცოტა ნაკლები, ან კიდევ ცოტა მეტი და იკითხე ყურანი გარკვევით. ჭეშმარიტად, ჩვენ შენ მძიმე სიტყვებს გარდმოგივლენთ. ჭეშმარიტად, ღამის** (ლოცვა) **უფრო ზემოქმედია** (ვიდრე დღის ლოცვები) **და შთამბეჭდავია. დღისით ხომ შენ უამრავი** (ცხოვრებისეული) **ფუსფუსი გაქვს.“**[1]

ღამე და გარიჟრაჟი ისეთი დროა, როდესაც ყველგან, შედარებით, სიმშვიდე სუფევს. დღე კი ხმაურიანია, რაც ადამიანის ყურადღებას ფანტავს და სიმშვიდეს არღვევს. ამიტომ ღამეში ღვთისმსახურებისთვის გამოყოფილი ერთი წამი ისეა მნიშვნელოვანი, როგორც დღისით სარჩოს მოსაპოვებლად ჩატარებული სამუშაო.

ღამით თბილი და რბილი ლოგინის მიტოვება და მხოლოდ ალლაჰის სიყვარულით ლოცვა-ვედრება, უძვირფასესი საქმეა. ამ დროს ღვთისმსახურებას ალლაჰის წინაშე დიდი ფასი გააჩნია. ვინც ამ დროის ფასი იცის, ხელიდან არასოდეს გაუშვებს.

ის ადამიანები, ვინც ალლაჰის მსახურებისთვის ღამეს არ გამოიყენებენ, დღისით მისთვის საკმარის დროს ვერასოდეს ნახავენ. ამისათვის გარკვეული დრო მაინც რომ გამონახონ, ის ისეთი ძვირფასი, როგორიც გარიჟრაჟის დრო მაინც არ არის. საჭიროა, ალლაჰის მიერ დაკომპლექტებული დრო და ადგილი ისე გამოვიყენოთ, როგორც ის ბრძანებს. ეშმაკი ყოველმხრივ ცდილობს ამ კანონების დარღვევით ადამიანი შეაცდინოს. აი, რას ყვებოდა შუამავალი მუჰამმედი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) უდარდელი ადამიანების მდგომარეობაზე, მთელ ღამეს უდარდელად მძინარებსა და მათზე, ვისაც ნამდვილად

1. სურა მუზემმილი, აიათები 1-7.



სურს ღამით სალოცავად ადგომა:

*„ადამიანი რომ დაიძინებს, ეშმაკი კეფაში სამ კვანძს გამოუნასკვავს. ყოველი გამონასკვისას, ხელის დარტყმით ეტყვის: „გრძელი ღამე გქონოდეს. დაწექი, დაიძინე!“ ადამიანი თუ გამოიღვიძებს და ალლაჰის სახელს ახსენებს, მაშინ ერთი კვანძი გაიხსნება; თუკი აბდესს აიღებს, მაშინ მეორე კვანძიც გაიხსნება, თუ ნამაზსაც ილოცავს, მაშინ ყველა კვანძი გაიხსნება და მშვენიერი დილა შემოსცინებს. სხვა შემთხვევაში კი უხალისო და მოწყენილი დილა გაუთენდება.“*[1]

ამგვარად, ღამეში ნალოცი ნამაზი, ადამიანს როგორც სულიერ, ისე ფიზიკურ სიმშვიდეს მატებს. საჭიროზე მეტი ძილი ჯანმრთელობისთვის ზიანის მიმტანი, ასევე სიუხვისა და იმქვეყნის მარაგისთვის ხელის შემშლელია.

ვინც ღამის ფასი არ იცის, ის ადამიანი ვერც დღის მნიშვნელობასა და ფასს გაიგებს. ამიტომ ვისაც სურვილი აქვს, მშვიდობიანი და წარმატებული დილა გაუთენდეს, ღამის სიმშვენიერე სწორად უნდა გამოიყენოს.

თეჰეჯჯუდ ნამაზის სულიერი და ფიზიკური მნიშვნელობა დიდი ხანია აღიარეს როგორც მტრებმა, ასევე მეგობრებმა. ამ მხრივ მნიშვნელოვანია შემდეგი მაგალითები:

„იერმუქის ბრძოლის დროს, როდესაც ორი არმია ერთმანეთის საპირისპირო პოზიციაზე იდგა, ბიზანტიის ჯარის სარდალმა გაგზავნა არაბი მზვერავი მუსლიმანურ ჯარში, რათა შეეტყო მათი მდგომარეობა. ჯაშუშმა მასზე დავალებული საქმე შეასრულა და რომის იმპერატორთან დაბრუნდა. იმპერატორმა ჰკითხა:

– რაშია საქმე, რას აკეთებენ ისინი? ჯაშუშმა თავისი თვალით დანახული ასეთი სურათი აღუწერა.

– ისინი ღამით – ღვთისმსახურები და დღისით მხედრები არიან.

1. ბუჰარი, თეჰეჯჯუდი, 1.




მოისმინა რა პატაკი, იმპერატორმა წამოიყვირა:

– ეს თუ მართალს ამბობს, მაშინ მიწისქვეშ ყოფნა სჯობს, მათთან მიწის ზემოთ შებრძოლებას.

ბრძოლებში ვერც ერთი მტერი ალლაჰის შუამავლის თანამიმდევრებს ვერ ამარცხებდა. მუსლიმანებთან ბრძოლაში დამარცხებულმა ჰერაკლემ ჯარს მიმართა:

– სირცხვილი თქვენს თავს! თქვენს წინააღმდეგ მებრძოლ ჯარში როგორი ადამიანები არიან? ისინიც თქვენი მსგავსი არ არიან?

– დიახ, ჩვენი მსგავსნი არიან – უპასუხეს მხედრებმა.

– თქვენ უფრო მეტი ხართ, თუ ისინი? –შეეკითხა იმპერატორი.

– ბატონო, ჩვენ მათთან შედარებით რამდენჯერმე მეტი ვართ – უპასუხეს მას.

– მაშ, თქვენ რა გემართებათ, რომ ყოველ ბრძოლაში ისინი იმარჯვებენ?

ამ დროს წამოდგა რომის იმპერიის ერთ-ერთი ხნიერი მებრძოლი და ამ საკითხთან დაკავშირებით შემდეგი მოსაზრება გამოთქვა:

– იმიტომ, რომ ისინი ღამეებს ღვთისმსახურებაში ატარებენ, დღისით მარხულობენ, თავიანთ ვალდებულებებს პირნათლად ასრულებენ, სიკეთეს თესავენ და ცუდი საქმეებისაგან შორს დგანან, ერთმანეთს ყველაფერს უნაწილებენ. ჰერაკლემ კმაყოფილებით წარმოთქვა:

– ნამდვილად. შენ სიმართლეს ამბობ!“[1]

როგორც ზემოთ მოყვანილი მაგალითებიდან ჩანს, ღამეში ღვთისმსახურების შედეგად, მუსლიმანები დღისით გამარჯვებას აღწევენ. დღეს მუსლიმანების პრობლემები და უბედურე-

1. იბნ ასაკირი, 2 – 97.






ბები მათი საქციელისა და სულიერი სისუსტის გამოა.

უდარდელი ძილი წვიმის მსგავსია, რომელიც ოკეანეში ან უკაცრიელ უდაბნოში გაწვიმდება. ასეთი ძილი თავისთავში აუნაზღაურებელ დანაკარგს მალავს, პოეტი იბრაჰიმ ხაქჲი არზურუმი წერდა:

„ადამიანო იფხიზლე, კმარა ამდენი ძილი,
ადექი, კვლავ მიატოვე შენი ლოგინი თბილი,
ზეცას ახედე, ვარსკვლავებს, ღამე კიაფობს გრილი,
ალლაჰს მიენდე, ილოცე, მორჩილად თავდახრილი.

დღისით ვერ იცლი, მუშაობ, ყანაში მუხლჩახრილი,
ნამაზი მაინც ილოცე, იყო თუნდ ოფლდაღვრილი,
იფხიზლე, ღამით იფხიზლე, არ იყო აქ გულგრილი,
ღმერთს ესაუბრე, ილოცე, ირჩიე გზა ნამდვილი.

ადამიანო, ილოცე, ვიცი, ხარ გადაღლილი,
ადექი, კვლავ მიატოვე შენი ლოგინი რბილი,
წუთისოფელი ნუ გხიბლავს, გეყოფა აქ სირბილი,
ალლაჰს მიენდე სულით და ილოცე თავდახრილი.





**ე. ნამაზის დამატებითი სახეები (ნაფილე ნამაზი)**

**„მსახურის ჩემთან დაახლოება (ფარძ ნამაზებზე დამატებით) ნაფილე ნამაზის საშუალებით შეიძლება. ასეთი ადამიანი მე ძალიან მიყვარს.“**

ბუჰარი, რიყაყი, 38.

წმინდა შუამავლის ცხოვრება, ალლაჰისადმი ღვთისმსახურებითა და სანიმუშო მაგალითებით არის სავსე. ის დღის განმავლობაში, სხვადასხვა დროს უამრავ ნამაზს ლოცულობდა და თავის თანამიმდევრებსაც, შეძლებისდაგვარად, მათ სალოცავად მოუწოდებდა. ადამიანი ალლაჰს, ვერასოდეს დაუახლოვდება ისე, როგორც ფარძების შესრულების დროს. მაგრამ მასთან დაახლოება ნაფილე ნამაზების საშუალებითაც შეიძლება. ალლაჰი ნაფილე ნამაზების მლოცავ ადამიანებს სამოთხეში, თვალით უხილავ და ადამიანის მიერ წარმოუდგენელ სილამაზეს ჰპირდება. ალლაჰის წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„მუსლიმანმა ადამიანმა რომ ყოველდღე, ალლაჰის ხათრისთვის, ფარძი ნამაზების გარდა, თორმეტი მუხლი ნაფილე ნამაზი ილოცოს, მისთვის სამოთხეში სასახლე მზად იქნება.“*[1]

ნაფილე ნამაზის ფასი და ადამინის მოგებული მადლი ჰაიბერის აღების დღეს კარგად გამოვლინდა. ამ დღეს ერთი ადამიანი წმინდა შუამავალთან მივიდა და უთხრა:

– ალლაჰის შუამავალო, დღეს ისეთი წარმატება და მოგება მივიღე, მსგავსი ჯერ არასოდეს მქონია. წმინდა შუამავალმა ჰკითხა:

– *აბა, მითხარი, რა მოიგე?*

– დღეს ვაჭრობა არ გამიჩერებია, ისეთი ვაჭრობა მქონდა, სამასი უყიე მოგება ვნახე. წმინდა შუამავალმა უთხრა:

– შენთვის ყველაზე კარგი მოგება რა არის, გითხრა?"

1. მუსლიმი, მუსაფირინი, 103.



– რა არის, შუამავალო?

*– ფარძი ნამაზის შესრულების მერე ნალოცი ორი მუხლი ნაფილე ნამაზი.“*[1]

*განკითხვის დღეს ადამიანმა პირველი პასუხი ნამაზის შესახებ უნდა გასცეს. იმ საშინელ დღეს, როდესაც ალლაჰის წინაშე ადამიანმა, თავისი ყოველი საქციელის გამო, პასუხი უნდა აგოს, გასაჭირში ჩავარდნილს ნაფილე ნამაზების მდლი დაეხმარება. ამ საკითხთან დაკავშირებით, ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:*

*„განკითხვის დღეს ადამიანის დაკითხვა ნამაზით იწყება. თუ ნამაზი წესრიგში აქვს, შემდეგი დაკითხვები წარმატებული იქნება, თუ ნამაზი არ აქვს ნალოცი, მაშინ ის აუცილებლად დაისჯება. თუ ადამიანს ფარძი ნამაზის ვალი აღმოაჩნდება, მაშინ ალლაჰი ბრძანებს:*

*„ნახეთ, ამ ადამიანს ნაფილე ნამაზი თუ აქვს ნალოცი?!“*

*თუ ნალოცი ექნება მისი ფარძი ნამაზების ვალი ნაფილე ნამაზებით შეივსება.“*[2]

თუკი ალლაჰის შუამავალი ადამიანებს ფარძი ნამაზების მეჩეთში ჯამაათით ლოცვისკენ მოუწოდებს, ნაფილე ნამაზის შესრულებას სახლში ურჩევს. იგი ჰადისში ბრძანებს:

*„ადამიანებო,ნაფილე ნამაზი სახლში ილოცეთ! ფარძი ნამაზის გარდა, სხვა ნამაზის სახლში ლოცვა უფრო უკეთესია.“*[3]

როგორც ცნობილია, ფარძი ნამაზი ყოველი მუსლიმანისთვის აუცილებლად შესასრულებელია. ყოველი ადამიანი ვალდებულია ამ საქმეს დიდი გულისყურით მოეკიდოს. ამიტომ მისი შესრულება ჯამაათით უფრო უკეთესია. ნაფილე ნამაზი კი ადამიანის სურვილზეა დაკავშირებული. ამიტომ ადამიანი სახლში ლოცვის დროს, მას იმდენ დროს დაუთმობს, რამდენსაც მოისურვებს. მეორე მხრივ, სახლებში ნამაზის ლოცვა,

1. აბუ დავუდი, ჯიჰადი, 168.

2. თირმიზი, სალათი, 188.

3. ბუჰარი, ეზანი, 81.





სიუხვითა და სილამაზით ავსებაა. აგრეთვე, იმ მუსლიმანი ადამიანების მიმართ, რომლებიც ყოველ ნამაზს მეჩეთში ლოცულობენ, ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

*„ზოგიერთი ნამაზი სახლებში ილოცეთ, რადგან ისინი (სახლები) სასაფლაოებს არ დაემსგავსონ!"*[1]

### 1. „ქუშლუქ"[2] (დუჰა) ნამაზი

ალლაჰის მიერ ადამიანებზე ნაბოძები წყალობების ჩამოთვლა შეუძლებელია. მათ გამო ადამიანები ვალდებული არიან მოწყალება გაიღონ და ალლაჰს მადლობა გადაუხადონ. ადამიანებს, რა თქმა უნდა, იმის ძალა არ შესწევთ, ალლაჰის ნაბოძები წყალობის საფასური მოწყალება გაიღონ ან მადლობა გადაიხადონ, მაგრამ ასეთი საქციელით ისინი გარკვეულ პასუხისმგებლობას გამოხატავენ. ალლაჰი კი მათ ასეთ საქციელს შეაფასებს და დაასაჩუქრებს. ალლაჰის შუამავალი თანამიმდევრებს, ამ საქმის გაიოლების მიზნით, მოუწოდებს:

*„ყოველდღიურად ყოველმა თქვენმა ორგანომ და ნაწილაკმა მოწყალება უნდა გაიღოს. ალლაჰის ყოველი ხსენება სამოწყალო საქმეა, ყოველი განდიდება მოწყალებაა, რწმენის სიმბოლო ყოველი წარმოთქმა მოწყალებაა, ყოველი კეთილი საქმე მოწყალებაა, მაგრამ ორი მუხლი ქუშლუქ ნამაზის ლოცვა ყველა ამ მოწყალების უპირატესია."*

აქედან გამომდინარეობს, რომ დღეში ორი მუხლი ნამაზის ლოცვა, ალლაჰის მიერ ადამიანისადმი გაღებული უდიდესი წყალობის სამაგიეროა. ასე გაუადვილა წმინდა შუამავალმა ადამიანს ალლაჰის მიმართ თავისი ვალის მოხდა.

ქუშლუქ ნამაზის შესახებ წმინდა შუამავალი უამრავ ჰადისს ბრძანებს, რადგან ის მის ლოცვას უდიდეს მნიშვნელობას ანიჭებდა. ერთ-ერთი ვერსიის მიხედვით, წმინდა შუამავალს ეს ნამაზი ოთხი მუხლიც ულოცავს.[3] სხვა ვერსიების მიხედვით კი

1. ბუჰარი, სალათი, 52.
2. ქუშლუქი – არის დრო მზის ამოსვლიდან შუადღემდე.
3. მუსლიმი, მუსაფირინი, 78-79.







– ათი და თორმეტი მუხლი.[1]

აბუ ჰურაირე გადმოგვცემს:

„ალლაჰის შუამავალმა მე ყოველ თვეში სამი დღე მარხვა, ორი მუხლი ქუშლუქ ნამაზისა და დაძინებამდე ვითრის ლოცვა მირჩია.“[2]

„ერთხელ ალლაჰის შუამავალმა ჯარის ერთი ნაწილი დავალების შესასრულებლად გაგზავნა. მუსლიმანმა ჯარისკაცებმა დავალება პირნათლად შეასრულეს და მალე სახლში დიდი ნადავლით დაბრუნდნენ. ეს რომ წმინდა ებუ ბექირმა დაინახა, თქვა:

– წმინდა შუამავალო! აქამდე ასე სწრაფად და ამდენი ქონებით დატვირთული ჯარი არასდროს დაბრუნებულა. წმინდა შუამავალმა მას ასე უპასუხა:

– გინდათ ამათზე უფრო სწრაფად და უხვად დაბრუნების შესახებ გიამბობთ?

– დიახ, – უპასუხეს თანამიმდევრებმა.

– ადამიანი, რომელიც სრული წესების დაცვით აბდესს აიღებს, მეჩეთში შევა და დილის ლოცვას შეასრულებს, შემდეგ ქუშლუქ ნამაზსაც ილოცავს, ის ყოველ საღამოს ყველაზე სწრაფად და მეტი მოგებით დაბრუნდება.“ (იბნ ჰიბბანი, 6, 276).

ქუშლუქ ნამაზის ლოცვის დრო, მზის ამოსვლიდან 45 წუთის შემდეგ იწყება და შუადღის ლოცვამდე ნახევარი საათით ადრე მთავრდება. დღის ერთი მეოთხედის გასვლის შემდეგ ლოცვა უფრო მადლია. იმის გამო, რომ ამ დროს სხვა ნამაზი არ ილოცვება და ალლაჰის წინაშე მას დიდი ფასი გააჩნია. დღის პირველი საათები ადამიანისთვის ძირითადად სარჩო-სანოვაგით მომარაგების დროა. ამ დროს შესრულებული ქუშლუქ ნამაზი კიდევ იმის მაჩვენებელია, რომ ადამიანის ფიქრი იმქვეყნისადმი უფრო დიდია, ვიდრე ამქვეყნისადმი.

1. ბუჰარი, თეჰეჯჯუთი, 31.
2. ბუჰარი, თეჰეჯჯუდი, 33.

## 2. „ევვაბინ“ ნამაზი

იბნ ომარი გადმოცემით, რომ ალლაჰის შუამავალი საღამოს ლოცვის შემდეგ, კიდევ ორ მუხლ ნაფილე ნამაზს ლოცულობდა.[1] ამ ნამაზს „ევვაბინ“ ნამაზი ეწოდება. სიტყვა „ევვაბინ“ „მომნანიებელს“ ნიშნავს. ადამიანს, რომელიც ცოდვის ჩადენის შემდეგ ალლაჰს გაიხსენებს და მისგან პატიებას მოითხოვს, „ევვაბი“ ეწოდება. საღამოს ლოცვის შემდეგ ექვსი, ოთხი ან ორი მუხლი ნამაზის ან ერთ-ერთი ჰადისის მიხედვით, საღამოს ლოცვიდან ძილის წინა ლოცვამდე განუსაზღვრელი რაოდენობით ნამაზის მლოცავი ადამიანები „ევვაბინ“ სახელით არიან ცნობილი.

## 3. „ჰაჯეთ“[2] ნამაზი

ყოველი გასაჭირის დროს ახსენებდა რა ალლაჰს და იყო მასზე დამოკიდებული ალლაჰის შუამავალი, სიდუხჭირეში მყოფ ადამიანებს ორი მუხლი ნამაზის ლოცვას და ალლაჰზე ვედრებას ურჩევდა. ჰადისში შუამავალი ასე ბრძანებს:

*„თუკი ადამიანი გასაჭირში ჩავარდება, ჯერ გულდასმით აბდესი აიღოს, შემდეგ ორი მუხლი ნამაზი ილოცოს, ალლაჰს შევედროს და წმინდა შუამავლისთვის სალათი იკითხოს. ამის შემდეგ ქვემოთ მოცემული ვედრება ჩაიკითხოს:*

*„ლმობიერი და კეთილშობილი ალლაჰის გარდა, სხვა ღმერთი არ არსებობს. ის უნაკლოა. ქება-დიდება ამქვეყნის ბატონ-პატრონ დიდ ალლაჰს! დიდო ალლაჰო, ყოველი ჩადენილი ცოდვისგან შენ შეგეფარები. ცოდვების პატიებას და სიკეთით დაჯილდოებას გთხოვ! ღმერთო, მაპატიე ყველა ცოდვა და მომიგვარე ყველა პრობლემა! შენი კანონის შესაფერისი ყველა თხოვნა შემისრულე! მიწყალობე ის, რაც შენს კმაყოფილებას მომიხვეჭს, ჩემო შემწყნარებელო, დიდო ალლაჰო!“*

*ამ ვედრების წაკითხვის შემდეგ, შეიძლება ამქვეყნიური*

1. ბუჰარი, თეჰეჯჯუთი, 29.
2. ჰაჯეთ – ვედრება.



*საქმეებისა და პრობლემების შესახებ ალლაჰს შეევედრო რადგან ის აუცილებლად შეგისრულებს."*[1]

ალლაჰის წმინდა შუამავალი ჰაჯეთ ნამაზის სალოვაცად მუსლიმანებს ხშირად მოუწოდებდა. თანამიმდევრებიც დიდი პასუხისმგებლობით ეკიდებოდნენ ამ საქმეს და როდესაც რაიმე გასაჭირი ექნებოდათ, ალლაჰს ევედრებოდნენ. ზაფხულის ერთ დღეს ენესთან მებაღე მივიდა და უთხრა, უწვიმობის გამო, სადაც არის ბაღჩა გახმებაო. ენესმა წყალი მოითხოვა, აბდესი აიღო და ნამაზის სალოცავად დადგა. როდესაც ლოცვა დაასრულა, მებაღეს დაუძახა:

– ზეცაზე რამეს ხედავ?

– ვერ ვხედავ. – უპასუხა მებაღემ.

ენესი შიგ შებრუნდა და ნამაზის ლოცვა განაგრძო. ენესმა ეს შეეკითხა სამ-ოთხჯერ გაუმეორა მებაღეს:

– ცაში რამეს ხედავ?

– ჩიტის ფრთისოდენა ღრუბელს ვხედავ. – უპასუხა მებაღემ. ენესმა ისევ განაგრძო ნამაზის ლოცვა და ალლაჰზე ვედრება. ცოტა ხნის შემდეგ მებაღე მასთან შევიდა და უთხრა:

– ცა ღრუბლებით დაიფარა და წვიმა დაიწყო. ენესმა მებაღეს უთხრა:

– ადექი, ბიშრ ბინ შეგაფის გამოგზავნილ ცხენზე შეჯექი და წადი. ნახე, წვიმამ სადამდე მიაღწია. მებაღე ცხენზე შეჯდა და ირგვლივ ტერიტორია შემოიარა. მან ნახა, რომ მხოლოდ ენესის ბაღში გაწვიმებულიყო".[2]

ალლაჰის შუამავლის თანამიმდევართაგან ერთ-ერთი – აბუ მილაქი სამართლიანი და სიტყვის შემსრულებელი კაცი იყო. მას მრავალ ადამიანთან საქმიანი კავშირი ჰქონდა დამყარებული და ვაჭრობდა. ერთ დღეს სავაჭრო საქმეებზე ქალაქგარეთ გასულს, ყაჩაღი წამოეწია და უთხრა:

1. იბნ მაჯე, იქამე, 189, თირმიზი, ვითრი 17.

2. იბნ საღდი, 7 – 21-22.





– რაც გაქვს, ყველაფერი დაყარე, უნდა მოგკლა!

– ქონება თუ გაინტრესებს, წაიღე, – უთხრა აბუ მილაქმა.

– მე მხოლოდ შენი სული მინდა! – უპასუხა ქურდმა.

– მაშინ ნება მომეცი, ორი მუხლი ნამაზი ვილოცო.

ყაჩაღმა შეიწყალა და ნამაზის ლოცვის ნება დართო. აბუ მალიქმა ნამაზი ილოცა და ალლაჰს ასე შეევედრა:

*„ყველასათვის საყვარელო, ყველაფრის პატრონო, ყველა სურვილის შემსრულებელო, დიდო ღმერთო! შენი ღირსების, მბრძანებლობისა და შენი ულამაზესი შუქის წყალობით, ამ ქურდისგან დამიცავი და გადამარჩინე!“*

აბუ მილაქმა ეს ვედრება სამჯერ გაიმეორა. ვედრების დამთავრებისთანავე დაინახა, რომ მოულოდნელად ერთი მხედარი გაჩნდა და ქურდი მოკლა. გადარჩენილმა თანამიმდევარმა მხედარს ჰკითხა:

– შენ, ვინ ხარ? ალლაჰმა შენი საშუალებით მე დახმარება გამიწია და სიკვდილს გადამარჩინა.

*– მე მეოთხე საფეხურის ზეცის მკვიდრი ვარ. პირველი ვედრების დროს, ზეცის კარების ჭრიალი გავიგე. მეორე ვედრებაზე ზეცის მცხოვრებთა ხმაური შემომესმა, მესამედ – ითქვა, რომ განსაცდელში მყოფი კაცის ვედრების ხმა იყოო. ეს რომ გავიგონე, ალლაჰს ვთხოვე, ქურდის მოსაკლავად მე გამოვეგზავნე. ალლაჰმაც ნება მომცა და შენთან მოვედი. კარგად დაიმახსოვრე, ვინც აბდესს აიღებს, ოთხ მუხლ ნამაზს ილოცავს და შემდეგ ალლაჰს შეევედრება, მას თხოვნა აუცილებლად შეუსრულდება.“*[1]

#### 4. „ისთიჰარე“ ნამაზი

უვიცობის ხანაში ხალხი ცდილობდა მიეღო სასწრაფო გადაწყვეტილება მნიშვნელოვან საკითხებზე (გამგზავრებული-

1. იბნ ჰაჯერი, ელ ისაბე, 4, 182.



ყო სადმე, დაქორწინებულიყო, ევაჭრა), რისთვისაც იყენებდნენ სამკითხაო ისრებს. ისინი ამ გზით ცდილობდნენ დაგეგმილი საქმის შედეგის წინასწარ შეტყობას. ალლაჰის შუამავალმა მკითხაობა აკრძალა, რადგან ის მხოლოდ ვარაუდი იყო და სინამდვილეს არ შეესაბამებოდა. გარდა ამისა, ის ალლაჰის კანონების საწინააღმდეგოც იყო. წმინდა შუამავალმა ხალხს სხვა მეთოდი ასწავლა.

წმინდა შუამავლის სწავლების მეთოდის პრინციპი, თავიანთ სურვილზე მეტად ალლაჰის კანონის გათვალისწინება იყო. ალლაჰის შუამავალმა ამ საკითხს დიდი ყურადღება დაუთმო და ადამიანებს ვარაუდისგან თავის შორს დაჭერა ურჩია:

*„ადამიანის ბედნიერების მიზეზი ალლაჰის კმაყოფილების მოპოვებაა. შეცდომებისა და დანაშაულის საფუძველი ისტიჰარის შეუსრულებლობაა."*[1]

ბჭობასთან დაკავშირებით, ჯაბირი გადმოგვცემს: ალლაჰის შუამავალი ჩვენ, ყურანიდან რომელიმე სურის შესწავლის მსგავსად,ყოველი საქმის მიმართ ერთმანეთში ბჭობას გვირჩევდა. ის გვეუბნებოდა:

„თუკი რომელიმე თქვენგანს რაიმე საქმის გაკეთების სურვილი გაუჩნდება, ფარძი ნამაზის გარდა, ორი მუხლი ნამაზი ილოცოს და შემდეგი ვედრება შეასრულოს:

*„ღმერთო, შენგან სიკეთეს ვითხოვ, შენ ყოვლისმცოდნე ხარ! შენგან, სიკეთის მოსამკობად ძალას ვითხოვ! შენ მიცემა გიყვარს. ღმერთო, შენგან სათნოებასაც ვითხოვ. შენთვის მომავალი ცნობილია. ღმერთო, თუ ეს საქმე რწმენის, სიცოცხლისა და საბოლოო შედეგისთვის სიკეთის მომტანია, შეაფასე და მისი გაკეთება გამიოლე, შემდეგ კი ჩემთვის სასიკეთო გამოაყენე! თუ ეს საქმე ჩემი რწმენის, სიცოცხლისა და მომავლისთვის ზარალის მომტანია, მისგან შორს მამყოფე. რომელი საქმეც სასიკეთოა, იმ საქმეზე დამაყენე და ის გამაკეთებინე!"*

„ამის შემდეგ ადამიანს, შეუძლია ალლაჰს ის შეევედროს,

1. თირმიზი, ქადერი, 15.





რისი სურვილიც აქვს.“[1]

ამგვარად ალლაჰზე ვედრების შემსრულებელი ადამიანის გულში სიხარული და შვება დაისადგურებს. მისი გაკეთებული საქმეც სიკეთის მომტანი და წარმატებული იქნება. ასეთი ადამიანი შეცდომებისგანაც დაცული იქნება.

### 5. თაჰიეეთულ მესჯიდ ნამაზი

აბუ ყათადე ერთ დღეს მესჯიდი ნებევიში მივიდა. მან დაინახა, რომ ალლაჰის შუამავალი თავის თანამიმდევრებთან ერთად იჯდა. ისიც მივიდა და მათ მიუჯდა. წმინდა შუამავალმა აბუ ყათადეს უთხრა:

*„რამ შეგიშალა ხელი აქ დაჯდომამდე ორი მუხლი ნამაზი გელოცა?*

აბუ კათადემ უპასუხა:

– წმინდა შუამავალო, შენ და შენი თანამიმდევრები აქ მსხდომი დაგინახე და ამის გამო არ ვილოცე. წმინდა შუამავალმა უპასუხა:

*– მეჩეთში შესული არც ერთი თქვენგანი არ დაჯდეს, ვიდრე ორ მუხლ ნამაზს არ ილოცავს.*[2]

„თაჰიეთულ-მესჯიდ“ ნამაზის შესახებ სხვა მაგალითებიც არის. „თაჰიეთულ-მესჯიდ“ – მეჩეთზე მისალმებას ნიშნავს. მეჩეთები ალლაჰის სახლებია. ამ სახლში შემსვლელი ადამიანისთვის, პირველ რიგში, მის მეპატრონეზე მისალმება აუცილებელია. მეჩეთში შემსვლელი ადამიანი „თაჰიეთულ-მესჯიდ“ ნამაზის ლოცვით ალლაჰზე მისალმებას აკეთებს, მისდამი სიყვარულს, დაფასებასა და პატივისცემას გამოხატავს, ალლაჰის მიმართ მსახურების მოვალეობის შესრულებას აჩვენებს. ამასთანავე უნდა გავითვალისწინოთ ის გარემოებაც რომ „თაჰითულ-მესჯიდ“ ნამაზი „ქერაჰათის“[3] დროს არ ილოცვება.

1. ბუჰარი, დეავათი, 48.
2. მუსლიმი, მუსაფირინი, 70.
3. ქერაჰათი – დროის მონაკვეთი, მზის ამოსვლის შემდეგ – 45 წუთი და



## 6. აბდესის აღების შემდეგი ნამაზი

ალლაჰის შუამავალმა ბილალს ჰკითხა: – „ბილალ, სამოთხის ბაღში, ჩემ წინ, მე შენი ფეხის ხმა გავიგონე. მის შემდეგ, რაც შენ გამუსლიმანდი, სახის სასიკეთო საქმისთვის მოელი უფრო მეტად დაჯილდოებას? ბილალმა უპასუხა:

– დღე იქნება თუ ღამე, აბდესის აღების შემდეგ, შეძლებისდაგვარად, ნამაზს ვლოცულობ. იმედი მაქვს ზუსტად ამ ნამაზების საშუალებით უზარმაზარი ჯილდო მოვიპოვო."[1]

ყოველთვის აბდესიანი ყოფნით და აბდესის აღების შემდეგ ნამაზის ლოცვით, ადამიანი სულიერების მწვერვალს მიაღწევს. რა თქმა უნდა ეს ყველაფერი დიდი მონდომებითა და ნებისყობითაა შესაძლებელი. აბდესის შემდეგი ნამაზი, ადამიანს სხვადასხვა ცოდვებისგანაც ათავისუფლებს. წმინდა ოსმანი გადმოგვცემს:

„– ალლაჰის შუამავალი აბდესის აღების დროს დავინახე. როცა დაასრულა აბდესის აღება, ბრძანა:

ვინც აბდესს ჩემგვარად აიღებს, შემდეგ ორ მუხლ ნამაზს ილოცავს და ფიქრებით მხოლოდ ალლაჰთან იქნება, მას ჩადენილი ყველა ცოდვა ეპატიება."[2]

## 7. „თევბე"[3] ნამაზი

ზოგჯელ ადამიანი გულმავიწყობის მიზეზით ან გრძნობების მოძალებით უღირს საქციელს სჩადის. ასეთ წუთებში საჭიროა, პირველ რიგში, ადამიანმა მოინანიოს და ფიქრი ალლაჰისკენ მიმართოს. ცოდვის ჩადენის შემდეგ სწრაფად უმალ მონანიება, ვიდრე ცოდვა გულში დაიბუდებს, ადამიანს იმ ცოდვისგან გაათავისუფლებს. ალლაჰი ბრძანებს:

მზის ჩასვლის წინ – 45 წუთი.

1. ბუჰარი, თეჰეჯჯუდი, 17.
2. ბუჰარი, ვუდუ, 24.
3. თევბე – მონანიება.





**„თუკი თქვენ შეგეხებათ ეშმაკის ცდუნება, მიმართეთ ალლაჰს დასაცავად, ვინაიდან ის ყოვლის მცოდნეა, მას ყველაფერი ესმის."[1]** წმინდა შუამავალი კი ასე ბრძანებს: „სადაც არ უნდა იყო, ალლაჰის ღვთისმსახური იყავი! როცა რაიმე ცოდვას ჩაიდენ, მაშინვე რაღაც სიკეთე ჰქმენ! ეს სიკეთე იმ ცოდვას მოგაშორებს, გარდა ამისა, – ადამიანებს კარგად მოეპყარი!"[2]

ზემოთ მოყვანილ აიათებსა და ჰადისებში, ჩადენილი ცოდვისგან გათავისუფლება ნათლად არის ასახული. ერთ დღეს წმინდა შუამავალმა მუეზინ ბილალს ჰკითხა:

*„– ბილალ, რომელი საქმით შეხვედი ჩემზე ადრე სამოთხეში? გუშინ საღამოს, სამოთხეში ჩემ წინ შენი ფეხის ხმა გავიგონე."*

ბილალმა უპასუხა:

– წმინდა შუამავალო, როდესაც რაიმე ცოდვას ჩავიდენ, მაშინვე ორ მუხლ ნამაზს ვლოცულობ.

– ნამდვილად, ამის გამოა! – ბრძანა წმინდა შუამავალმა.[3]

## 8. „შუქურ"[4] ნამაზი

ალლაჰის მიერ ნაბოძები უთვალავი სიკეთის სანაცვლოდ მადლობის გადახდა, ყოველი ადამიანის უპირველესი მოვალეობაა. ალლაჰზე მადლიერებით ადამიანი კიდევ მეტ სიუხვეს მოიმკის. მევლანა ჯალალედინ რუმიმ მშვენივრად აღწერა ეს საკითხი საკუთარ ნაწარმოებში „მასნავი:"

*„მადლობის გადახდა ძუძუდან რძის წოვის მსგავსია. როგორი სავსეც არ უნდა იყოს მკერდი, რძე თავისით არ დაიღვრება. რძის მომატებისათვის საჭიროა ძუძუს მოწოვება. წყალობის გამრავლებისათვის აუცილებელია იყო მადლიერი."*

1. ფუსსილეთი 41-36.
2. თირმიზი, ბირრი, 55.
3. იბნ ჰუზეიმე, 2, 213.
4. შუქურ – მადლობა.







წმინდა შუამავალს როცა რაიმე გაუხარდებოდა, მაშინვე ალლაჰს მადლობის ნიშნად სეჯდეს გაუკეთებდა და შუქურ ნამაზს ილოცავდა.[1]

წმინდა ენეს იბნ მალიქი გადმოგვცემს:

ალლაჰის შუამავალს ერთხელ მისთვის ძნელი საქმის შესახებ უმახარობლეს. მან სასწრაფოდ ალლაჰს სეჯდე გაუკეთა.[2]

როგორც წმინდა შუამავალი, ასევე, მისი თანამიმდევრებიც, სიხარულის დროს მადლობის ნამაზს ლოცულობდნენ. იმის გამო, რომ ვერ მიიღო მონაწილეობა თებუქის ბრძოლაში ქააბ იბნ მალიქმა ძალიან მძიმე დღეები გადაიტანა, ხოლო როდესაც გაიგო, რომ მისი თევბე (მონანიება) ალლაჰმა შეისმინა და აპატია, სასწრაფოდ სეჯდე გააკეთა.[3] შემდეგ კი მთელი თავისი ქონების ალლაჰის გზაზე გახარჯვის სურვილი გაუჩნდა, თუმცა წმინდა შუამავალმა ურჩია, რომ ქონების მხოლოდ ნახევარი მოწყალებად გაეღო და ნახევარი ოჯახისთვის დაეტოვებინა.[4]

სინამდვილეში ალლაჰის მიერ ბოძებულ სიკეთეებზე მადლიერება გულით უნდა გამოვხატოთ, თუმცა მადლობის ნამაზის ლოცვით ადამიანი ქედს იხრის გამჩენის წინაშე, რაც მას სიამაყის გრძნობის დაძლევაში ეხმარება.

### 9. „თერავიჰ“ ნამაზი

რამაზნის თვეში, ღამის ლოცვის შემდეგ „თერავიჰ“ ნამაზის ლოცვა, წმინდა შუამავლის სუნნეთია. ის ერთ-ერთ ჰადისში წმინდა შუამავალი ბრძანებს: *„ალლაჰმა რამაზნის მთვარეში მარხვა ფარძი გახადა, მე კი თერავიჰ ნამაზი – სუნნეთი.“*[5] რამაზნის სარგებლის მიღებისათვის საჭიროა, მარხვასთან ერ-

1. იბნ მაჯე, სალათი, 192.
2. იბნ მაჯე, სალათი, 192.
3. იბნ მაჯე, სალათი, 19.
4. ბუჰარი, მეღაზი, 79.
5. იბნ მაჯე, სალათი, 173.





თად, ღამღამობით ალლაჰისადმი ღვთისმსახურება და ცოდვების ჩადენისაგან თავის დაცვა. რამაზნის ღამეებში ლოცვა ადამიანის გადარჩენის საშუალებაა. ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

*„ვინც გულრწფელად ირწმუნებს და მხოლოდ ალლაჰს მიენდობა, რამაზნის თვეში ღამღამობით ნამაზებს ილოცავს, მას ყველა ცოდვა მიეტევება.“[1]*

წმინდა აიშეს გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი რამაზნის თვეში, თავდავიწყებით ლოცულობდა ნამაზებს და ცდილობდა რაც შეიძლება მეტი ღვთისმსახურება შეესრულებინა. ამ თვის ბოლო ათ დღეს მხოლოდ ღვთისმსახურებაში ატარებდა. ამასთან არ იძინებდა და შუა ღამისას აღვიძებდა თავისი ოჯახის სხვა წევრებსაც.[2]

ალლაჰის შუამავალი ლოცულობდა რა „თერავიჰ“ ნამაზი ღამით, აღნიშნავდა ამ თვის მნიშვნელობას. ის ამ ნამაზს მარტოდმარტო ლოცულობდა. მან მიზანშეწონილად ჩათვალა, რომ ყველას იმდენი ელოცა, რამდენსაც შეძლებდა. თერავიჰ ნამაზი წმინდა აბუ ბაქრის დროსაც მარტოდ ილოცებოდა. ამ ნამაზის ჯამაათით ლოცვა წმინდა ომარის ხალიფობის დროიდან დაიწყო. წმინდა შუამავლის მიერ „თერავიჰ“ ნამაზის მარტოდ ლოცვის შესახებ წმინდა აიშე გადმოგვცემს:

„წმინდა შუამავალმა ერთხელ რამაზნის თვეში მეჩეთში ნაფილე ნამაზი ილოცა. რამდენიმე ადამიანი მას ლოცვაში მიჰყვა. მეორე დღეს თანამიმდევრებმა თქვეს, რომ ალლაჰის შუამავალმა ღამეში მეჩეთში ნაფილე ნამაზი ილოცა. წმინდა შუამავალმა მეორე ღამესაც ილოცა ნამაზი. თანამიმდევრებმა კიდევ ილაპარაკეს ამის შესახებ. ამასთან ერთად, მეჩეთში ხალხის რაოდენობამაც საგრძნობლად მოიმატა. შემდეგ ღამეს კი მეჩეთი მთლიანად მლოცველებით გაივსო. მაგრამ იმ ღამეს წმინდა შუამავალი მეჩეთში აღარ გამოჩენილა. მეორე დღეს,

1. ბუჰარი, თერავიჰი, 46.
2. ბუჰარი, ფადლუ ლეილეთულ-ყადირი, 5.



დილას წმინდა შუამავალმა განაცხადა:

– მე დავინახე თქვენი გულმოდგინება. გუშინ თქვენთან მოსვლისგან თავი შევიკავე, ამის მიზეზი კი იმის შიში იყო, რომ ეს ნამაზი ფარძი არ გამხდარიყო.“[1]

## 10. „თესბიჰ“ ნამაზი

ალლაჰის შუამავალმა თავის ბიძა – აბბასს ჰკითხა: „ბიძაჩემო, გინდა ერთი კარგი რჩევა მოგცე?“ მას წარსული ცოდვების პატიებისა და ალლაჰის კმაყოფილების მოპოვებისთვის „თესბიჰ“ ნამაზის ლოცვა ურჩია და ასეთი დარიგება მისცა:

„ოთხ მუხლ ნამაზს ილოცავ! ყოველ მუხლზე სურა „ფათიჰა–“სა და კიდევ ერთ სურას იკითხავ. სურა „ფათიჰა–“ს კითხვამდე, 15-ჯერ „სუბჰანელლაჰი ველჰამდულილლაჰი ველაა ილააჰე ილლალლაჰუ ველლაჰუ ექბერს“– იკითხავ! „ფათიჰასა“ და კიდევ ერთი სურის კითხვის შემდეგ იგივეს 10-ჯერ იკითხავ. შემდეგ რუქუზე წახვალ და იქაც 10-ჯერ იკითხავ. რუქუდან რომ ადგები და წელში გაიმართები, იქაც 10-ჯერ იკითხავ. სეჯდეს დროსაც 10-ჯერ იკითხავ. ორ სეჯდეს შორის რომ დაჯდები, იქაც 10-ჯრ იკითხავ. მეორე სეჯდეს რომ გააკეთებ, იქაც 10-ჯერ იკითხავ. ამგვარად, ერთი მუხლის ლოცვის დროს მისი 75-ჯერ ჩაკითხვაა საჭირო. როდესაც ოთხივე მუხლს ასე ილოცავ, მაშინ მისი ჩაკითხვა 300-ჯერ მოგიწევს. თუ გსურს ეს ნამაზი ყოველდღე ილოცე; ყოველდღე თუ ვერ ილოცავ, მაშინ კვირაში ერთხელ ილოცე; ყოველ კვირაში თუ ვერ ილოცავ, მაშინ თვეში ერთხელ ილოცე; თუ თვეში ერთხელაც ვერ ილოცავ, მაშინ წელიწადში ერთხელ ილოცე და ამასაც თუ ვერ შეასრულებ, მაშინ სიცოცხლეში ერთხელ მაინც ილოცე.“[2]

1. ბუჰარი, თერავიჰი, 1; მუსლიმი, მუსაფირინი, 177.
2. აბუ დავუდი, თათავვუ, 14, თირმიზი, ვითრი, 19.

### 11. „ისტისყა“[1] ნამაზი.

ერთხელ წმინდა შუამავალს უწვიმობის გამო შესჩივლეს. შუამავალმა მინბერის[2] მოტანა მოითხოვა. ის მუსალლაში[3] დაიდგა. ადამიანების იქ შესაკრებად დღე დაინიშნა. ალლაჰის შუამავალმა, ჯერ კიდევ მზის ამოსვლამდე, მუსალლასკენ გეზი აიღო. იქ მისულმა მინბერზე ავიდა, თექბირი გააკეთა და დაიწყო:

„თქვენ გვალვის გამო ჩივილი დაიწყეთ. ალლაჰი კი თქვენგან ვედრებას მოითხოვს. ის თქვენს ვედრებას აუცილებლად შეისმენს.“ — უთხრა და ვედრება დაიწყო:

*„ძალა ერთადერთი ალლაჰის ხელშია! ის რაჰმანი[4] და რაჰიმია![5] ის განკითხვის დღის პატრონია! ალლაჰის გარდა სხვა ღმერთი არ არსებობს! რასაც მოისურვებს, იმას გააკეთებს! ღმერთო, შენ-ერთადერთი ხარ; შენ მდიდარი ხარ, ჩვენ — ღარიბი; ჩვენ შენგან წვიმას ვითხოვთ, გაწვიმებისას ძალა შეგვმატე. ის გარკვეული დროის მანძილზე ჩვენთვის საკმარისი იქნება!“*

ამ ვედრების შემდეგ ხელები მაღლა ასწია, ხალხისკენ ზურგით შემობრუნდა. ტანსაცმელი გამოაქცია, ხელები კვლავ მაღლა აწეული ჰქონდა. შემდეგ ისევ ხალხისკენ შემობრუნდა. მინბერიდან ჩამოვიდა და ორი მუხლი ნამაზი ილოცა. ალლაჰმა იმწამსვე ღრუბლები გამოგზავნა, მალე ჭექა- ქუხილი დაიწყო და წვიმაც წამოვიდა. სანამ ალლაჰის შუამავალი მეჩეთში დაბრუნდებოდა, გზები წვიმით დაიღვარა. მან კი ბრძანა:

1. ისტისყა — გაწვიმებისთვის თხოვნა.
2. მინბერი — სპეციალური დასაჯდომი, საიდანაც შეკრებილ ხალხს მიმარ - ვას გაუკეთებ. მინბერი გამოიყენება მეჩეთში, საიდანაც იმამი ხალხს რელიგიის შესახებ ესაუბრება.
3. მუსალლა — ის გამოყენებული იყო ისლამის დაარსების პირველ ხანებში. ეს არის ფართო ადგილი სოფლის ან ქალაქის გარეუბანში, სადაც ადამიანები ჯამაათით სალოცავი ნამაზებისთვის იკრიბებოდნენ, როგორიც არის ჯუმა, ბაირამი ან ჯენაზე ნამაზები.
4. რაჰმანი — ამქვეყნად შემცოდებელი.
5. რაჰიმი — იმქვეყნად შემწნარებელი.



*„მოწმე ვარ, ალლაჰი ყოვლისშემძლეა. მე კი მისი მსახური და შუამავალი ვარ."*[1]

## 12. „ქუსუფ" და „ჰუსუფ" ნამაზები

კიდევ ერთი ნაფილე ნამაზი მზისა და მთვარის დაბნელებ-ის დროს ილოცვება. უხსოვარი დროიდან მოყოლებული ცხოვ-რობენ ადამიანები, რომლებიც მზესა და მთვარეს აღმერთებენ. როცა მუსლიმანი ადამიანი მათი რწმენის არა რეალურობის დამამტკიცებელ მომენტს ნახავს, მაშინვე ალლაჰს უნდა შეევე-დროს. ასეთი ქმედება რწმენის განმდკიცებისა და ურწმუნოე-ბის გაჩუმების ერთ-ერთი პასუხი იქნება.

აბდულლაჰ იბნ ამრის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავლის დროს მზე დაბნელდა. შუამავალმა ხალხს ნამაზი ალოცვა. ლოცვის დროს ფეხზე იმდენ ხანს გაჩერდა, ბევრ მათ-განს ეგონა, ის რუქუზე წასვლას საერთოდ აღარ აპირებდა და ნამაზი მთლიანად ფეხზე დგომით უნდა შეესრულებინა. შემ-დეგ რუქუზე წავიდა და დიდხანს თავი მაღლა აღარ აუწევია. მერე წელში გაიმართა და იმდენ ხანს გაჩერდა, ეგონათ სეჯ-დეზე აღარ უნდა წასულიყო. როგორც იქნა სეჯდეზე დავიდა, მაგრამ იქაც იმდენ ხანს გაჩერდა, რომ თითქოს ფეხზე ადგომას აღარ აპირებდა. შემდეგ სეჯდედან აიშალა და დაჯდა. ასე ჯდომაც დიდხანს გაგრძელდა. შემდეგ მეორე სეჯდეც გააკეთა. ამგვარად ორი მუხლი ნამაზი ილოცა. როდესაც დაამთავრა, მზეც მთლიანად გამოჩნდა. ამის შემდეგ წმინდა შუამავალმა მუსლიმანებს მინბერიდან მოუწოდა:

*„მზე და მთვარე, ალლაჰის არსებობისა და ერთადერთობის დამამტკიცებელი ნიშნებია. როცა ისინი დაბნელდება, ალლაჰს შეევედრეთ. ალლაჰი გაიხსენეთ, აღიარეთ მისი უდიდებულე-სობა, ნამაზი ილოცეთ და მოწყალება გაიღეთ!"*[2]

წმინდა შუამავალმა მზისა და მთვარის დაბნელება ალ-

1. აბუ დავუდი, ისთისკა, 2.
2. ბუჰარი, ქუსუფი, 2-4.





ლაჰის აიათებიდან ერთ-ერთად შეაფასა და აღნიშნა, რომ მათი დაბნელება არც ერთი ადამიანის სიკვდილთან ან დაბადებასთან კავშირში არ არის. ეს თანამიმდევრებსაც აუხსნა. ის მხოლოდ ალლაჰის აღიარებითა და ყოველ წამს დედამიწის არსებობის დასრულების მოლოდინის გამო გამუდმებით ალლაჰის წინაშე ვედრებით იყო დაკავებული. მოღრუბლვის, გაწვიმების, ჭექა-ქუხილის, მზისა და მთვარის დაბნელებისას-ყოველთვის თავისი თანამიმდევრების უსაფრთხოების მიზნით ალლაჰს ევედრებოდა.

*წმინდა შუამავლის ასეთი აღელვების მიზეზი მხოლოდ ალლაჰის შიში იყო. წმინდა აიშეს გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალს ცაში შავი ღრუბლის გამოჩენისა და ძლიერი ქარის ამოვარდნის დროს სახეზე ფერი ეცვლებოდა. ხანდახან დგებოდა და იმ ღრუბელს უყურებდა, ხან სახლში შევიდოდა და გამოვიდოდა. როდესაც გაწვიმდებოდა, მაშინ დამშვიდდებოდა. ეს ყველაფერი აღელვების გამო ხდებოდა. როცა წმინდა აიშემ ამის შესახებ შეეკითხა, წმინდა შუამავალმა ასე უპასუხა: „რა ვიცი, შეიძლება ამ შავ ღრუბელს მოაქვს უბედურება, როგორც მოუვიდათ ადის ტომელებს. როცა შავი ღრუბელი დაინახეს, ეგონათ გაწვიმდებოდა, მაგრამ სინამდვილეში მან დიდი უბედურება მოუტანა მათ.“[1]*

ალლაჰის შუამავალმა მთვარის დაბნელებიდან განათებამდე ნამაზი ილოცა და თავის თანამიმდევრებსაც იგივე უბრძანა.[2]

„ქუსუფ“ და „ჰუსუფ“ ნამაზი სუნნეთია. ისინი ორი მუხლისაგან შესდგება. მზის განათებამდე ალლაჰზე ვედრება კეთდება. „ქუსუფ“ ნამაზის ჯგუფურად ლოცვა შესაძლებელია, „ჰუსუფ“ ნამაზი კი მარტოდ ილოცვება. ამ ნამაზების მეჩეთში ლოცვა სუნნეთია. ეზანი და ყამმეთი საჭირო არ არის. მხოლოდ მზის დაბნელებისას ნამაზის სალოცავად „ეს-სალათუ ჯამიეთუნ“ (ნამაზისთვის შეიკრიბეთ)!“ გამოცხადებაა საჭირო.[3]

1. ბუჰარი, თეფსირი, 46-2. მუსლიმი, ისტისკა, 14-16.
2. იბნ ჰიბბანი, 7 – 68 – 100.
3. ბუჰარი, ქუსუფი, 3. მ. ა. ქოქსალი, 11, 221.



მთვარისა და მზის დაბნელების მსგავსად, მიწისძვრაც ალლაჰის სიდიადის მაჩვენებელი მოვლენაა. ჰიჯრის მეხუთე წელიწადს მედინაში მიწისძვრა მოხდა. გულით ყოველთვის ალლაჰთან მყოფმა მუჰამმედ შუამავალმა (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ბრძანა:

*„ალლაჰი ცდილობს თქვენი კმაყოფილი იყოს. ამიტომ თქვენც მისი კმაყოფილების მოსაპოვებლად იბრძოლეთ!“*[1] გადმოცემის მიხედვით, იბნ აბბასი, მისდევდა რა მუჰამმედ შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) დარიგებას, მიწისძვრის დროს თავის მეგობრებთან ერთად ნამაზს ყოველთვის ლოცულობდა.[2]

## 2. მუჰამმედ შუამავლის მარხვა

***„ო, თქვენ, ვინც ირწმუნეთ! თქვენთვის დაწესებულია მარხვა, იმის მსგავსად, როგორც ის დაწესებული იყო მათთვის, ვინც თქვენამდე ცხოვრობდა, – შეიძლება თქვენ ღვთისმოშიში იქმნეთ.“***

სურა ბაყარა, აიათი 183

მარხვა – ადამიანის სულიერი გაძლიერების ერთ-ერთი საშუალებაა. მარხვით ადამიანი შესაძლოა სულიერად ძალიან ამაღლდეს და საგრძნობლად შეიცვალოს დადებითისაკენ. ამავე დროს, მარხვა ადამიანს ცოდვების ჩადენისგან იცავს და საკუთარი თავის გაკონტროლებაში ეხმარება. აბუ უმამემ ალლაჰის შუამავალს უთხრა: „ისეთი რამის გაკეთება მირჩიე, რომ ალლაჰმა, იმ საქმის გამო, დამაჯილდოვოს.“ წმინდა შუამავალმა უპასუხა:

*„შენ მარხვას გირჩევ, რადგან მისი მსგავსი სხვა ძვირფასი*

1. იბნ აბუ შეიბე, 2, 220. იბნ ესირი, უსუდულ გაბე, 1, 29.

2. იბნ აბუ შეიბე, 2, 220.

*ღვთისმსახურება არ არ სებობს!"*[1]

ალლაჰის მიერ წმინდა შუამავლის მოსაწონი ერთ-ერთი ყველაზე ხშირად შესრულებული ღვთისმსახურება მარხვა იყო. წმინდა შუამავალი მარხვის მადლის შესახებ ბრძანებს:

*„ადამიანის გაკეთებული საქმე ყოველთვის ორმაგდება. გაკეთებული სიკეთე სულ ცოტა ათჯერ გაორმაგდება. ალლაჰი ბრძანებს: მარხვის დროს საქმე სხვაგვარადაა, იმიტომ, რომ ის მხოლოდ ჩემთვის კეთდება. მეც მარხულს იმდენ მადლს დავუწერ, რამდენიც მსურს, რადგან ადამიანმა ჩემ გამო მრავალ სიამოვნებაზე-ჭამაზე, სმაზე უარი თქვა." მარხული ადამიანისთვის ორი სიხარული არსებობს: ერთი – იფთრის დროს, მეორე კი – ალლაჰთან შეხვედრის წუთი. მარხული ადამიანის პირიდან ამოსული სუნი, ალლაჰის წინაშე ყველა სუნამოზე უფრო სასიამოვნოა."*[2]

წმინდა შუამავალი ზაფხულის ცხელ და გრძელ დღეებსაც მეტწილად მარხული ატარებდა. ძალიან ხშირად ბრძოლის დროსაც მარხულობდა. ხანდახან ისეთი დაძაბული ბრძოლა იქნებოდა, რომ მარხვას ვერავინ ახერხებდა. მასთან ერთად მარხული, მხოლოდ ერთხელ, აბდულლაჰ იბნ რევაჰა დარჩა.[3] შუამავალი მარხვის შესახებ ამბობდა: „ის ადამიანის ცოდვებისგან დამცავი საქმეა."[4]

მარხვა არის ღვთისმოშიშობა, რომელიც ღვთისმსახურებასთან გვაახლოებს. ადამიანი, ღვთისმოშიშობის საშუალებით, ჯოჯოხეთის ცეცხლისგან დაცული და სამოთხესთან დაახლოებული იქნება. ამის შესახებ წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„ვინც ალლაჰის გულის მოგებისთვის მხოლოდ ერთ დღეს იმარხულებს, ალლაჰი მას ჯოჯოხეთის ცეცხლისგან სამოცდაათი წლის სავალი გზით დააშორებს."*[5]

1. ნესაი, სიამი, 43.
2. მუსლიმი, სიამი, 164.
3. მუსლიმი, სიამი, 108-109.
4. ბუჰარი, სავმი, 2.
5. ბუჰარი, ჯიჰადი, 36.



მარხვის გამო მშივრად დარჩენილი მუსლიმანი ადამიანი, ღარიბების მდგომარეობას უფრო კარგად იგრძნობს და მათ მიმართ შეცოდების გრძნობები უფრო გაუღვივდება. ასეთ გრძნობებთან, რა თქმა უნდა, ადამიანი ცარიელი კუჭით უფრო ახლოს დგას, ვიდრე მაძღრით. მარხვით ადამიანში სულიერი გრძნობები გაიღვიძებს და უფრო მეტს დაფიქრდება. მარხვით სულიერად ამაღლებული მევლანა ბრძანებს:

*„დერვიშების ასკეტიზმი რისთვის არის საჭირო? იმისთვის, რომ სხეულზე მიყენებული წვალება და ტანჯვა სულიერ მდგომარეობას აუმჯობესებს. ამ გზის მიმდევარმა ადამიანმა სულის ხანგრძლივობა, უკვდავება რომ ვერ ნახოს, მაშინ მარხვითა და სხვა დამღლელი ღვთისმსახურებით სხეულს ზედმეტად გადაღლის და დაავადმყოფებს?“* [1]

მარხვით წარმატებული შედეგის მისაღწევად და ალლაჰის გამო შესასრულებლად, წმინდა შუამავლის მიერ ნასწავლები წესებით უნდა ვიმოქმედოთ. წმინდა შუამავალი მარხულ ადამიანის ცუდი სიტყვების ხმარებისგან თავის შეკავებას, ცუდი ქცევებისგან შორს ყოფნას და ლმობიერებას ურჩევს. ჰადისში იგი ბრძანებს:

*„ვინც ტყუილის თქმას და მისი საშუალებით საქმის გაკეთებას თავს არ დაანებებს, მაშინ ალლაჰს ასეთი ადამიანის მიერ საჭმელსა და სასმელზე უარის თქმა არაფრად სჭირდება.“* [2]

*„არც ერთმა თქვენგანმა მარხვის დროს ცუდი სიტყვა არ თქვას და არავის წაეჩხუბოს. თუ ვინმე შეურაცხყოფას მოგაყენებთ, მას უთხრით – „მე მარხული ვარ!“* [3]

წმინდა შუამავალი მარხვის დროს ყოველთვის ზედმეტად თავშეკავებული და ზომიერი იყო, თავის თანამიმდევრებსაც იგივეს ურჩევდა. საკუთარი საქციელით აჩვენებდა ადამიანებს, თუ როგორ მოქცეულიყვნენ. წმინდა შუამავალმა იფთრის (ხსნილება) გარეშე ერთი დღის მარხვის მეორეზე გადაბმა აკრძა-

1. მესნევი, ბეითი. 3349-3350.
2. ბუჰარი, სავმი, 8.
3. ბუჰარი, სავმი, 9.

ლა. ერთმა თანამიმდევარმა მას ჰკითხა:

– წმინდა შუამავალო! კი მაგრამ, თქვენ ხომ ასე მარხულობთ?

მან უპასუხა:

*– ეჭვი არ შეგეპაროთ, რომ მე თქვენი მსგავსი არ ვარ. „მე მაჭმევენ და მასმევენ."*[1]

ზომიერების დაუცველობის დროს, შეიძლება ადამიანი დაზარალდეს და მასში გარკვეულმა პრობლემებმა იჩინოს თავი. ადამიანი დასუსტდეს, დაუძლურდეს და აუცილებლად შესასრულები საქმეც კი ვეღარ გააკეთოს. ღვთისმსახურების შესახებ ყველაზე დიდი დარდი გადაღლილობა და მობეზრებაა. თუ ადამიანს რაიმე მობეზრდა, მას ვეღარასოდეს შეიყვარებს. ალლაჰის შუამავალი ბრძანებს: „ყველაფერს თავისი მხნეობა გააჩნია, ყველა მხნეობას კი – მობეზრება." (თირმიზი, ყიამე, 21). ალლაჰმა ადამიანის მდგომარეობა და შესაძლებლობა ყველაზე უკეთ იცის, ამიტომ ყოველ ღვთისმსახურებას, როგორც ექიმი ავადმყოფს წამალს გამოუწერს, თავისი ზომიერება განუსაზღვრა.

ღვთისმსახურებასთან დაკავშირებით, ალლაჰის შუამავლის ერთ-ერთი ჰადისი ასეთია: ერთ დღეს წმინდა შუამავალთან ბაჰილი მივიდა და ჰკითხა:

„– ალლაჰის შუამავალო, მე ვერ მიცანით? წმინდა შუამავალმა უპასუხა:

*– შენ ვინ ხარ, ვერ გიცანი.*

– ერთი წლის წინ ვიყავი შენთან, ბაჰილი ვარ.

*– შენ, ასე რამ შეგცვალა? მახსოვს, ადრე უფრო კარგად გამოიყურებოდი.*

– როდესაც შენგან წავედი, დღემდე ყოველი დღე მარხვაში გავატარე. ამის გამგონმა წმინდა შუამავალმა უთხრა:

1. ბუჰარი, სავმი, 48.



*– შენი თავისთვის ტანჯვა მიგიყენებია! ამის შემდეგ რამაზნის თვე სრულად და სხვა თვეებში თითო დღე იმარხულე.*

– რაოდენობა მომიმატეთ, რადგან მე მეტის გაკეთება შემიძლია.

*– მაშინ თვეში ორი დღე იმარხულე!*

– კიდევ მომიმატეთ.

*– კარგი. ყოველ თვეში სამი დღე იყოს!*

– ცოტა კიდევ მომიმატეთ.

*– ჰარამის თვეებში (რეჯები, ზილყადე, ზილჰიჯჯე და მუჰარრემი) სამი დღე იმარხულე და შეწყვიტე, სამი დღე იმარხულე და შეწყვიტე, სამი დღე იმარხულე და შეწყვიტე! – უთხრა წმინდა შუამავალმა და თან თავისი ნათქვამი ხელის თითებით აჩვენა.“*[1]

წმინდა ენესის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი არსებული მდგომარეობის მიხედვით მოქმედებდა. ზოგიერთ თვეში ცოტა დღეს მარხულობდა. თანამიმდევრებს კი ეგონათ, იმ თვეში საერთოდ არ უნდა ემარხულა. ზოგიერთ თვეში კი იმდენ დღეს მარხულობდა, ეგონათ ეს თვე მთლიანად მარხვაში უნდა გაატაროსო.[2] ამასთან ერთად, წმინდა შუამავალი რამდენიმე თვეს ერთად საერთოდ არ მარხულობდა. წმინდა უმმუ სელემე გადმოგვცემს, რომ წმინდა შუამავალი, შაბანისა და რამაზნის თვეების გარდა, ერთად ორ თვეს არასდროს მარხულობდა.[3] ასე ყოველ წელიწადს არ აკეთებდა. ეს მხოლოდ ხანდახან ხდებოდა.

წმინდა შუამავალი მარხული ადამიანისგან იფთრის (ხსნილების) თავის დროზე გაკეთებას მოითხოვდა:

*„იფთრის (ხსნილების) თავის დროზე გაკეთების დროს,*

1. აბუ დავუდი, სავმი, 55.
2. ბუჰარი, სავმი, 53.
3. თირმიზი, სავმი, 37.

*მუსლიმანები სიკეთეს დაიმსახურებენ.“* [1] ერთ დღეს მესრუქმა წმინდა აიშეს უთხრა:

– წმინდა მუჰამმედ შუამავლის თანამიმდევრებიდან ორი ადამიანი სიკეთეს არასდროს ჩამორჩებიან. მაგრამ ერთ-ერთი მათგანი საღამოს ნამაზის ლოცვასა და იფთრის გაკეთებას ჩქარობს, მეორე კი, როგორც იფთარს (ხსნილებას), ისე საღამოს ლოცვას აგვიანებს. წმინდა აიშემ ჰკითხა:

– ვინ არის ის, ვინც საღამოს ლოცვას ან იფთრის (ხსნილების) გაკეთებას დროულად ცდილობს და არ აგვიანებს?

– აბდულლაჰ იბნ მესუდი.

– ალლაჰის შუამავალიც ასე აკეთებდა. – უპასუხა წმინდა აიშემ.[2]

**ა. მარხვის დამატებითი სახეები, რომლებსაც შუამავალი მუჰამმედი ასრულებდა**

მუჰამმედ შუამავალი, რამაზნის თვის გარდა, დროდადრო ნაფილე მარხვას ასრულებდა. განსაკუთრებით ორშაბათსა და ხუთშაბათ დღეებში იყო მარხული. ამის მიზეზი მან ამგვარად ახსნა:

*„(ჩვენს მიერ) გაკეთებული საქმეები ალლაჰს ორშაბათსა და ხუთშაბათს წარედგინება. მე ჩემი საქმეების მისდამი წარდგენა მარხულ მდგომარეობაში მირჩევნია.“* [3]

აგრეთვე, ჰიჯრის წელიწადის განმავლობაში, ყოველი მთვარის თვის 13, 14, 15 რიცხვებში მარხვას დიდ ყურადღებას აქცევდა და თანამიმდევრებსაც იგივეს ურჩევდა. იბნ აბბასი ბრძანებს:

1. ბუჰარი, სავმი, 45.
2. მუსლიმი, სიამი, 49-50.
3. თირმიზი, სავმი, 44.



*„ალლაჰის შუამავალი ამ დღეებში მარხვას არც მოგზაურობის დროს წყვეტდა.“*[1]

წმინდა შუამავალი შევვალის მთვარის პირველ ექვს დღესაც მარხულობდა. ჰადისში ვკითხულობთ:

„რამაზნის მთვარის მთლიანად მარხვაში გამტარებელი ადამიანი თუ შევვალის თვეში ექვს დღეს იმარხულებს, ალლაჰი მას ერთი წლის მარხვაში ჩაუთვლის.“

კიდევ ერთი – აშურის მარხვა არსებობს. წმინდა აიშე ამასთან დაკავშირებით ბრძანებს: „სანამ რამაზნის თვე მუსლიმანებისთვის ფარძი გახდებოდა, წმინდა შუამავალი აშურის თვეში მარხულობდა; ხოლო როდესაც მარხვა ფარძი გახდა, ამის შემდეგ აშურის მთვარის 9-10 ან 10-11 დღეებში მარხვა გააგრძელა. რა თქმა უნდა, ეს სურვილის მიხედვითაა და ვისაც სურს ის იმარხულებს.“[2]

ალლაჰმა წმინდა მუსა (მოსე) შუამავალი ფარაონისგან სწორედ აშურის დღეს გადაარჩინა. წმინდა მუსამ აშურის დღეს მარხვით ალლაჰს მადლობა გადაუხადა. ამის გამო, ამ დღეს მარხვა წესად დარჩა. ალლაჰის შუამავალი აშურის დღის მარხვის მადლის შესახებ ბრძანებს:

*„ალლაჰის იმედი მაქვს, რომ აშურის დღეს მარხული ადამიანი განვლილი წლის ცოდვებისგან გათავისუფლდება.“*[3]

აგრეთვე, არაფა დღესაც მარხვა წმინდა შუამავლის რჩევებიდან ერთ-ერთია.

იმ მარხვის შესრულების შემდეგ, რომელიც ადამიანისთვის ფარძია, ნაფილე მარხვის შესრულებაც საჭიროა, რადგან ესეც ერთ-ერთი გზაა, რითაც ადამიანი ალლაჰს უახლოვდება.

---

1. ნესაი, სავმი, 70.
2. მუსლიმი, სიამი, 115.
3. თირმიზი, სავმი, 48.

**განმარტოება (ითიყეფი)**

ეს სიტყვა ყურადღების ზედმეტ კონცენტრაციას, რაიმეზე დაჟინებით ყურებას ნიშნავს. ისლამის ტერმინოლოგიაში ეს სიტყვა ადამიანთან მიმართებაში გამოიყენება, რომელიც ალლაჰის კმაყოფილების მოპოვების მიზნით რამდენიმე დღეს მეჩეთში განმარტოვდება. განმარტოვება უმეტესად, რამაზნის მთვარეში მარხული მდგომარეობით მეჩეთში კეთდება. განდეგილობა, დღის მარხვაში გატარება, ღამით კი მეჩეთში ღვთისმსახურებისათვის განმარტოება, პირდაპირი მნიშვნელობით, პირობის მიცემას ნიშნავს. აუცილებელი საჭიროების გარეშე, მეჩეთიდან გარეთ გამოუსვლელი განდეგილობა, ადრინდალ სარწმუნოებებშიც ღვთისმსახურებად ითვლებოდა.

ზოგჯერ ადამიანი განვლილი ცხოვრებისა და სხვადასხვა საქმეების გამო ალლაჰისგან დაშორებას იგრძნობს. ასეთ დროს მეჩეთში გარკვეული დროით დარჩენა და ამქვეყნიური საქმეების ჩამოცილება მისთვის სასარგებლო იქნება. ასეთი რამის განუწყვეტლივ გაკეთება შეუძლებელია, მაგრამ მთლიანად უარიც არ ითქმის.

მეჩეთში განმარტოება – გონების მოკრების,ცუდი საქციელისგან თავშეკავებისა და ყადირის (რამაზნის 27-ე ღამე) ღამის ნახვის შესაძლებლობას იძლევა. ამის გამო, ალლაჰის შუამავალი რამაზნის თვის ბოლო ათ დღეს განდეგილად რჩებოდა. გარდაცვალების წელს, რამაზნის თვეში, ის ოც დღეს განდეგილად იყო.[1] ასეთი რამის გაკეთებაც ყოველი მუსლიმანი ადამიანისთვის სუნნეთია.

მარხვის გარეშე განდეგილობა, რომლის დროსაც აუცილებელია დიდ მეჩეთში შესვლა, შეუძლებელია. მეჩეთში განდეგილად ყოფნისას შესაძლებელია კარავის გაშლა და შიგ ცხოვრება. განმარტოება დროს, ქალებისთვის მეჩეთის მაგივრად, სახლში ღვთისმსახურებისთვის გამოყოფილ ადგილას ყოფნა უფრო მიზანშეწონილია.

1. ბუჰარი, ითიქაფი, 1, 17.



## 3. მუჰამმედ შუამავლის ჰაჯობა

***„თუკი ვინმეს ქააბას მონახულება წილად ერგება, ე.ი. მას გადაეფინა ალლაჰის წყალობა, ვინაიდან თავისთან პატიჟებს იმას, ვინც ძალიან უყვარს.“***

ნაჰიფი სულეიმანი

ჰაჯობა – ალლაჰის ერთობისა და მისდამი მადლობის გადახდის დამამტკიცებელი ერთ-ერთი ძვირფასი ღვთისმსახურებაა, რომელიც მუსლიმანებს ერთი და იმავე მიზნის გარშემო აერთიანებს. ისლამის დებულებები მორწმუნეებს სულიერ და ფიზიკურ ძალებს უძლიერებს, ერთმანეთს აცნობს და გამოცდილებას აზიარებინებს. ჰაჯობის მიზანი – ალლაჰის რწმენის განმტკიცება წმინდა იბრაჰიმ შუამავლის სუნნეთის შესრულება და ალლაჰის ნაბოძები სარჩო-საბადებლის გახსენებაა.

ჰაჯობა ალლაჰის სახლის დაფასების ყველაზე კარგი ფორმაა. ქააბას მონახულება და მისი დაფასება ალლაჰის დაფასებას ნიშნავს. ამ მიზეზით ჰაჯობაზე წასვლა შესაძლებლობის მქონე მუსლიმანი ადამიანისთვის ალლაჰმა ფარძი გახადა. აიათში ის ბრძანებს:

وَلِلَّهِ عَلَى النَّاسِ حِجُّ الْبَيْتِ

مَنِ اسْتَطَاعَ إِلَيْهِ سَبِيلًا وَمَنْ كَفَرَ فَإِنَّ اللَّهَ غَنِيٌّ عَنِ الْعَالَمِينَ

**„ალლაჰი ავალდებულებს იმ ხალხს, ვისაც აქვს შესაძლებლობა გაემგზავროს ჰაჯობის სახლში. ხოლო თუკი ვინმეს არ სწამს** (და არ ასრულებს ჰაჯობას), **ალლაჰს ხო მარ სჭირდება სამყაროთა ბინადრები.“**[1]

იბნ ათა, აიათში ნათქვამი სიტყვების „ვისაც შესაძლებლო-

1. სურა ალი იმრანი, აიათი 97.

ბა აქვს“ – შესახებ, ასეთ განმარტებას იძლევა: „ჰაჯობის შესაძლებლობა ორი სახისაა: მათგან ერთი ფიზიკური გარემოებაა, მეორე – ქონებრივი. ფიზიკურად შემძლე ადამიანი გზას გაუდგეს და ქონება მას ნახავს. ფიზიკური მდგომარეობით სიყვარულის გამოხატვა შეიძლება. როდესაც სიყვარული იქნება, იქ მონდომებაც არსებობს; როდესაც მონდომება არსებობს, მაშინ გრძელი გზა შემოკლდება; ხოლო როცა მონდომება არ არის, მაშინ მოკლე გზაც გრძელდება. როდესაც გულში მონდომება ძლიერია და მისწრაფება არსებობს, მაშინ, გულთან ერთად, ფეხებიც სწრაფად მოძრაობს.

ისლამში, მათთვის, ვისაც ძალა არ შესწევს, ჰაჯობის გაკეთება-არგაკეთება ნებადართულია; ხოლო, ვისაც ძალა შესწევს – მათთვის აუცილებელი. წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„ალლაჰის გზაზე ჯიჰადის, ჰაჯობისა და უმრეს გამკეთებელი ადამიანები მისი ელჩები არიან. იმიტომ, რომ მან ამ საქმეების გაკეთება ადამიანებს დაავალა და ისინი სწორედ მისი ბრძანების შემსრულებლები არიან. ამის საპასუხოდ ისინი ალლაჰისგან რასაც მოითხოვენ, იმას მიიღებენ.“*[1]

ალლაჰის შუამავალი ჰაჯობის გაკეთების მნიშვნელობას და მის მადლს ჰადისში ასე გადმოგვცემს:

*„ყოველი მუსლიმანის ერთად, მარჯვნივ და მარცხნივ არსებული ყველა ქვა, ხე და მთა თექბირს აკეთებს. ასეთი ურთიერთობა ჰაჯობის ბოლომდე გრძელდება.“*[2]

ასეთი ენთუზიაზმის სულიერი შეგრძნებისათვის, ყოველგვარი ცოდვებისგან გათავისუფლებისათვის ჰაჯობისკენ სწრაფვა შესაძლებლობის მქონე ყოველი მუსლიმანისათვის სავალდებულოა. როგორც ყველა სასიკეთო საქმისკენ მომწოდებელი წმინდა შუამავალი, ჰაჯობისკენაც ასე მოგვიწოდებს:

*„ვისაც ჰაჯობის გაკეთება სურს, იჩქაროს! შეიძლება ადამი-*

1. იბნ მაჯე, მენასიქი, 5.
2. თირმიზი, ჰაჯი, 14.



*ანი ავად გახდეს ან კიდევ სხვა რამემ ხელი შეუშალოს.“* [1]

ჰაჯობა შორი მოგზაურობა და ძნელი საქმეა. ამასთან ერთად, მისთვის დიდი თავდადებაა საჭირო. ამიტომ მხოლოდ და მხოლოდ ალლაჰისთვის გაკეთებული ჰაჯობა, ადამიანს ყველა ცოდვებისგან გაათავისუფლებს. ამას წმინდა შუამავალი ჰადისში გვიდასტურებს:

*„ვინც გზად არავის აწყენს, არ ჩაიდენს რაიმე ცოდვას და ალლაჰის ხათრისთვის ჰაჯობას შეასრულებს, ის ისეთი უმანკო დაბრუნდება, როგორიც მოევლინა თავის დროზე ამ ქვეყანას.“* [2]

ალლაჰს უამრავი გზა აქვს გაჩენილი, რითაც ადამიანს ჩადენილი ცოდვებისგან გათავისუფლება შეუძლია. ვინც ამ მომენტს გამოიყენებს, მისთვის ალლაჰს მრავალი საჩუქარი აქვს გამზადებული. ამასთან ერთად, შესაძლებლობის მქონე ადამიანებისთვის ალლაჰის სახლის მონახულება და დროებით ამქვეყნიური საქმეებისგან შორს დადგომა განსაკუთრებული მოვალეობაა. ასეთი ადამიანების გასაფრთხილებლად წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„ვისაც შესაძლებლობა გააჩნია და ალლაჰის სახლს – ქააბას არ მოინახულებს, ანუ ჰაჯობას არ გააკეთებს, მისი სიკვდილი, რომელიმე ებრაელის ან ქრისტიანის სიკვდილისგან არაფრით განსხვავდება.“* [3]

ყოველი ადამიანისთვის უბადლო მაგალითის მიმცემი წმინდა შუამავალი, ჰაჯობის სიცოცხლეში ერთხელ გაკეთების აუცილებლობას ამცნობს მათ. თვითონაც მხოლოდ ის ერთხელ შეასრულა. ჰაჯობის დროს მუსლიმანებს დაემშვიდობა და უთხრა: „ეს დასამშვიდობებელი ჰაჯობაა.“[4] წმინდა შუამავალი ამ ჰაჯობას „ჰაჯჯეთულ ისლამის“ სახელით მოიხსენიებდა.[5]

1. იბნ ჰანბელი, 1, 214.
2. ბუჰარი, ჰაჯი, 4.
3. თირმიზი, ჰაჯი, 3.
4. ბუჰარი, ჰაჯჯი, 132.
5. ჰეისემი, 3, 237.

მუჰამმედ შუამავალმა გადაწყვიტა ჰაჯობის გაკეთება და თავისი გადაწყვეტილების შესახებ ყველა თანამიმდევარს აცნობა. მისი თანამიმდევრებიც მასთან ერთად ჰაჯობის გასაკეთებლად მოემზადნენ. ყველა ცდილობდა, რომ წმინდა შუამავალთან ერთად წასულიყო ჰაჯობაზე და მის მსგავსად გაეკეთებინა ჰაჯობა. როდესაც ამ ამბავმა მედინას გარეთ გააღწია, ადამიანები მედინასკენ ჯგუფ-ჯგუფად მოედინებოდნენ. იმდენი ადამიანი შეიკრიბა, რომ ირგვლივ თვალის გადავლება შეუძლებელი გახდა. წმინდა შუამავალმა ჰაჯობის გაკეთების შესახებ მოკლედ აუხსნა იქ მყოფ ადამიანებს და გზას გაუდგა. მასთან ერთად 114 000-ზე მეტი ადამიანი იმყოფებოდა. წმინდა შუამავალმა ჰაჯობაზე ყურბნად დასაკლავად ასზე მეტი აქლემი წაიყვანა.

წმინდა შუამავალი გზაში ადამიანებს ჰაჯობის შესახებ ესაუბრა. მან თანამიმდევრებს ჰაჯობის ვაჯიბები და სუნნეთები აუხსნა. ზულჰულეიფეში, აქიქის ველზე გასულმა, მუსლიმან ძმებს მიმართა:

*„ალლაჰის გამოგზავნილი ჯებრაილ ანგელოზი ამაღამ ჩემთან მოვა და მეტყვის: ამ წმინდა ადგილას ნამაზი ილოცე და თქვი: „ჰაჯობისა და უმრეს გასაკეთებლად მიზანი დავისახე!“* [1]

იქ წმინდა შუამავალმა ორი მუხლი იჰრამის ნამაზი ილოცა, თექბირი თქვა და შემდეგ ალლაჰს შეევედრა:

*„დიდო ალლაჰო, ჩემი გაკეთებული ჰაჯობა სასიკეთო და მოსაწონი გამოაყენე!“* [2]

ზულჰულეიფეში იჰრამში შევიდა და თელბიეს კითხვა დაიწყო:

შემდეგ კი ხალხს მიმართა: *„თქვენგან ვინც ჰაჯობისა და უმრეს გასაკეთებლად მიზანი დაისახა, ისევე მოიქცეს, როგორც მე!“*

1. ბუჰარი, ჰაცი, 16.
2. იბნ მაცე, მენასიკი, 4.



ჰაჯები დადგენილ ადგილას იჰრამში შედიან და მექაში შესვლისათვის ემზადებიან. ჰაჯობისა და უმრეს გაკეთების დროს იჰრამში შესვლა ისეთივეა, როგორც ნამაზის ლოცვის დროს თექბირის გაკეთება. იჰრამი – ჰაჯობის რიტუალის სულიერი შეგრძნებისა და ჰაჯობის ღიად გამოხატვის ფორმაა. ამასთან ერთად, ყოველგვარი სულიერი სურვილების, წეს-ჩვეულებების, ამქვეყნიური საქმეებისგან დროებით დაშორების, ალლაჰის მიმართ თავის დახრისა და პატივისცემის გამოხატვის ფორმაა.

იჰრამში შესულ და თელბიეს მკითხავ წმინდა შუამავალთან ჯებრაილ ანგელოზი მივიდა და უთხრა:

*„მუჰამმედ, შენს თანამიმდევრებს თელბიეს კითხვის დროს ხმის ამაღლება უბრძანე, რადგან ეს ჰაჯობის კანონებიდან ერთ-ერთია!“*[1]

სადაც გაჩერდებოდნენ, ალლაჰის შუამავალი იმამობას ასრულებდა და თანამიმდევრებს ნამაზს ალოცებდა. შემდეგ იმ ადგილებში, სადაც წმინდა შუამავალი შეჩერდა და ხალხს ნამაზი ალოცა, მეჩეთები გაკეთდა.[2]

წმინდა შუამავალმა, როცა ალლაჰის სახლი ანუ ქააბა დაინახა, ხელები მაღლა აღაპყრო და ალლაჰს შეევედრა:

*„დიდო ალლაჰო, ამ სახლს ღირსება, ბრწყინვალება, სიდიადე და დიდსულოვნება მოუმატე! აგრეთვე ყველას, ვინც მასთან ჰაჯობისა და უმრას გასაკეთებლად მივა, ღირსება, ბრწყინვალება, სიდიადე და დიდსულოვნება მიეცი!“*[3]

წმინდა შუამავალი ქააბას კარებთან აქლემიდან ჩამოქვეითდა. მან მოსასხამის ერთი ბოლო მარჯვენა იღლიის ქვეშიდან მარცხენა მხარზე მოისროლა და მარჯვენა მხარის შიშველი მდგომარეობით „მესჯიდი ჰარემში“ შევიდა. ის პირდაპირ ჰაჯერულ ესვედის ქვასთან მივიდა, აკოცა, მოეფერა და ხელები სახეზე ჩამოისვა. ამ დროს მას თვალები ცრემლებით ავსილი

1. იბნ მაჯე, მენასიქი, 16.
2. იბნ სადი, 2, 173.
3. იბნ სადი, 2, 173.

ჰქონდა.

შემდეგ ზემოთ მოყვანილი სიტყვები წარმოთქვა და ჰაჯერულ ესვედის კუთხიდან შემოვლა დაიწყო.[1] შემოვლისას, პირველ სამ წრეში უფრო სწრაფად დადიოდა. „რუქნი იემანისა“ და „ჰაჯერულ ესვედის“ პირდაპირ რომ მივიდოდა, შემდეგ აიათი წაიკითხა:

وَمِنْهُمْ مَنْ يَقُولُ رَبَّنَا ءَاتِنَا فِي الدُّنْيَا

حَسَنَةً وَفِي الْآخِرَةِ حَسَنَةً وَقِنَا عَذَابَ النَّارِ

**„და მათგან რომელნიც ამბობენ „ღმერთო ჩვენო, ამქვეყნადაც და იმქვეეყნადაც სიკეთე გვიბოძე, და ცეცხლის სატანჯველისგან დაგვიფარე.“[2]**

წმინდა შუამავალმა შემოვლა რომ დაამთავრა, ჰაჯერულ ესვედს აკოცა, ხელებით შეეხო და შემდეგ სახეზე მოისვა. ამის შემდეგ ხალხის ნაკადი გაარღვია და „მაყამი იბრაჰიმთან“ მივიდა, სადაც ორი მუხლი ნამაზი ილოცა. შემდეგ დაბრუნდა, კიდევ ერთხელ მოეფერა ჰაჯერულ ესვედს და წმინდა ომარს მიმართა:

*„ომარ, შენ ძლიერი ადამიანი ხარ, ამიტომ ჰაჯერულ ესვედთან მიახლოებისას მხარით არავის უბიძგო, არც შეწუხდე და არც სუსტი ადამიანები შეაწუხო. ხალხმრავლობის გამო მასთან მიახლოება რომ ვერ შეძლო, შორიდან მისი მოფერების ფორმით, ხელის მოძრაობა გააკეთე და თექბირის ძახილით გაიარე!“*[3]

უთხრა რა ეს წმინდა ომარს, მუჰამმედ შუამავალი ქააბას „ბენი მაჰზუმის“ კარებიდან გამოვიდა და საფას მთისკენ წავიდა. აქ მან შემდეგი აიათი წაიკითხა:

1. ჰეისემი, 3, 240.
2. სურა ბაყარა, აიათი 201.
3. ჰეისემი, 3, 241, იბნ ჰანბელი, 1, 28.



إِنَّ الصَّفَا وَالْمَرْوَةَ مِنْ شَعَائِرِ اللَّهِ

**„ჭეშმარიტად, საფას და მერვე მთები – ალლაჰის ნიშნებია."[1]** შემდეგ თქვა:

*„მე ალლაჰის მიერ აიათში პირველად ნაბრძანების შესრულებას ვიწყებ."*

მან საფასა და მარვას შორის სიარულის ათვლა საფადან დაიწყო. ქააბას დანახვისას თექბირი წარმოთქვა. ამის შემდეგ სამჯერ თუ შვიდჯერ შემდეგი ვედრება გააკეთა:

*„ერთი ღმერთის გარდა სხვა ღმერთი არ არსებობს. მას თანასწორი და მეწყვილე არავინ ჰყავს. ეს ქვეყანა მას ეკუთვნის, ძალაუფლება მის ხელშია. მას შეუძლია გააცოცხლოს და მოკლას. იგი ყოვლისშემძლეა. მისი მსგავსი სხვა არავინ არსებობს. ალლაჰმა სიტყვა შეასრულა, თავის მსახურს დაეხმარა, სამტროდ შეკრებილი მთელი ჯარი მარტოდმარტო გაანადგურა."[2]*

შემდეგ საფასა და მარვას შორის სიარული განაგრძო. ის ძალიან სწრაფად დადიოდა. სიარულში კი კითხულობდა:

*„დიდო ალლაჰო, მაპატიე და მოიღე მოწყალება! ყველაზე ძლიერი და ყოვლისშემძლე შენ ხარ!"[3]*

ალლაჰის შუამავალმა, მარვას მთაზეც იგივე იკითხა, რაც საფას მთაზე. საფა – მარვას შორის შვიდჯერ მიმოსვლა და ათვლა მან მარვაში დაასრულა.

*„ვისაც ყურბანი ჰყავს, იჰრამში დარჩეს, ვისაც – არა იჰრამიდან გამოვიდეს და ჰაჯობა უმრის სახით გააგრძელოს"* – ბრძანა წმინდა შუამავალმა.[4] თვითონ, რადგან ყურბანი ჰყავდა, იჰრამში დარჩა.

1. სურა ბაყარა, აიათი 158.
2. იბნ აბბასი, მენასიქი, 84.
3. ჰეისემი, 3, 248.
4. მუსლიმი, ჰაჯი, 147.

ალლაჰის შუამავალი მექაში ოთხ დღეს დარჩა. მეხუთე დღეს, ქააბაზე შვიდჯერ შემოვლის შემდეგ, როცა მზე დასავლეთისკენ გადავიდა, აქლემზე შეჯდა და მინასკენ წავიდა. მინაში ჩასულმა ღამე „დარულ იმამეში“ გაატარა. ზილჰიჯჯეს მეცხრე დღეს მზის ამოსვლისთანავე არაფატის მთისკენ გასწია. ალლაჰის შუამავალი მინადან არაფატის მთასთან მისვლამდე თელბიეს კითხვას აგრძელებდა.

წმინდა შუამავალმა არაფატის მთაზე ჩვენთვის ცნობილი დასამშვიდობებელი ქადაგება („ვედა ხუთბე“) წაიკითხა. თავის სიტყვებში მან აუხსნა ხალხს კანონები, რომელთა უცოდინრობაც პასუხისმგებლობისგან არავის ათავისუფლებს. მან მოუწოდა შეკრებილ მუსლიმანებს, რაც მისგან მოისმინეს, მთელი კაცობრიობისთვის გადაეცათ.

ქადაგების შემდეგ, წმინდა ბილალმა ეზანი იკითხა. შუამავალმა ჯამაათით ჯერ – შუადღის, შემდეგ კი სამხრობის ნამაზის ფარძი ალოცა. ნამაზის შემდეგ, თავის აქლემზე შეჯდა და „ჯებელურ რაჰმანში“ მივიდა. აქლემი ყიბლეს მხარეს შეატრიალა და მზის ჩასვლამდე იქ გაჩერდა.

ალლაჰის შუამავალს ვაქფეში ყოფნისას ერთ ხელში აქლემის აღვირი ეჭირა, მეორე – მაღლა აწეული ხელით კი ალლაჰს გრძელი ვედრება გაუკეთა. ამ ვედრების ერთი ნაწილი ასეთია:

*„დიდო ალლაჰო, საფლავის წვალებიდან, გულის მერყეობისა და საქმეების გაფუჭებისგან დასაცავად, შენ შეგეფარები! ქარის მოტანილი ტანჯვისგან, შენ შეგეფარები!*

*დიდო ალლაჰო! თვალებში, ყურებსა და გულში შუქი გამიჩინე! გული გამიხალვათე, საქმეები გამიადვილე, ჯანმრთელობა შემინარჩუნე და ყოველგვარი წვალებისგან გამათავისუფლე! ღმერთო, სწორ გზაზე დამაყენე, წარსულის შეცდომები მაპატიე და მომავალში შეცდომებისგან დამიცავი!*

*ცისა და დედამიწის გამჩენო, ყველაფრის მაკონტროლებელო დიდო ალლაჰო! შენ მიმართ სხვადასხვა ენაზე ვედრების გამკეთებელი ადამიანების თხოვნა შეისმინე და იმ ადამიანებს,*



ვინც მომავალში მე დამივიწყებს, ჩემი თავი შეახსენე!

ღმერთო! შენ ჩემს სიტყვას ისმენ, ჩემს ადგილსამყოფელს ხედავ, ღიად თუ მალულად რაც მაქვს – ყველაფერი იცი; შენგან დახმარებასა და დაცვას ვითხოვ! მეშინია, ცოდვებს ვაღიარებ, როგორც ერთი, გამოუვალ მდგომარეობაში ჩავარდნილი ადამიანი, შენგან რაიმეს ითხოვს, მეც ისე გთხოვ! როგორც ერთი ცოდვიანი ადამიანი შენ რაღაცას გევედრება, მეც ისე გევედრები! როგორც მიწაზე გაშოტილი შენი მონა-მსახური გევედრება, მეც ისე გევედრები! დიდო ალლაჰო, გთხოვ, შეისმინო ჩემი ვედრება! იყავი ჩემ მიმართ მწყალობელი და შემბრალებელი! ო, ჩემო ალლაჰო! შენ ყველაზე საუკეთესო და გულუხვი ხარ!

ჩემი შეცდომები როგორი დიდიც არ უნდა იყოს, ის შენს პატიებასთან მაინც პატარა გამოჩნდება. მაპატიე, ღმერთო! შენ ხომ ყველაფერი შეგიძლია!

ღმერთო! შენ რომ მხოლოდ შენი დამფასებლების მიმართ სიკეთე გამოიჩინო, მაშინ ცოდვიანი ადამიანები ვის უნდა შეეფარონ?

მე ყოველ წუთში შენზე ვარ დამოკიდებული! შენ კი ჩემზე – არასდროს! შენ, როგორც გამჩენი, ჩემდამი მპატიებელი ხარ, ამ ადგილზე გაჩერებული, ჰაჯობის რიტუალის ყოველნაირი წესების შემსრულებელი გევედრები, რომ შეისმინო ჩემი ვედრება და სურვილებშესრულებული დამაბრუნო უკან!

ყოვლისშემძლე და ყოვლისმცოდნე, დიდო ალლაჰო! ერთადერთო ღმერთო! მხოლოდ შენ შეგიძლია, რომ ადამიანს დაეხმარო. მხოლოდ შენ შეგიძლია მუდამ სამართლიანი იყო. შენ გაგაჩნია მხოლოდ იმის შესაძლებლობა, რომ რამდენად მეტიც მოგთხოვონ, იმდენად მეტი მისცე! დიდო ალლაჰო, შენ ყველა სტუმრის კარგად მიმღები ხარ და ჩვენც სწორედ შენი სტუმარი ვართ. გევედრები, სამოთხეში მიგვიღე და გაგვიმასპინძლდი!

დიდო ალლაჰო! ყველა ქარავანსა და მომთხოვნს – საჩუქარი, ყველა მომნახულებელს პატივისცემა უკეთდება, ყველა მადლის მსურველს მადლი ეწერება, ჩვენც ყველა ერთად შევიკრიბეთ

*და შენს სახლში – „ბეითულ ჰარემში“ მოვედით, აქ გავჩერდით და შეგევედრეთ. გთხოვთ, რომ ჩვენი ვედრება არ გაგვიცრუო და თხოვნა შეგვისრულო!“* [1]

არაფატის მთაზე მყოფ ალლაჰის შუამავალთან ადამიანები მივიდნენ და ჰკითხეს:

„– წმინდა შუამავალო, ჰაჯობა როგორია, რით შეიძლება ის დასრულდეს? წმინდა შუამავალმა უპასუხა:

*– ჰაჯობა არაფატია. ვინც მუზდელიფედან (არაფატსა და მინას შორის არსებული წმინდა ადგილი) საღამოს წავა და დილის ლოცვამდე არაფატის მთაზე მივა, ის ჰაჯობაზე არ დააგვიანებს. მინას დღეები სამია. ვინც იჩქარებს და იქ ორ დღეს დარჩება, ცოდვად არ ჩაეთვლება.“* [2]

მზის ჩასვლის შემდეგ წმინდა შუამავალი არაფატიდან მუზდელიფესკენ გაემართა, სადაც ჯამაათით საღამოს და ძილის წინა ნამაზები ილოცა.

ალლაჰის შუამავალი გათენებამდე მუზდელიფეში დარჩა. სანამ კარგად არ გათენდა, იქიდან არსად წასულა, მანამდე კი თელბიეს კითხულობდა და ალლაჰს ევედრებოდა.

აბბას იბნ მირდასის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი არაფა დღეს, საღამოს თავისი თანამიმდევრებისთვის ალლაჰს ვედრებას უკეთებდა. ალლაჰმა მის ვედრებას უპასუხა:

„– მე, სასტიკი ადამიანების გარდა, შენს თანამიმდევრებს ვაპატიე. სასტიკ ადამიანებზე კი შური უნდა ვიძიო.

წმინდა შუამავალმა კი ალლაჰს შეევედრა:

– დიდო ალლაჰო, შენ თუ მოისურვებ, დაჩაგრულ ადამიანებს სამოთხეს მისცემ, დამჩაგვრელებს კი აპატიებ!

იმ საღამოს წმინდა შუამავლის ამ ვედრებისთვის ალლაჰს პასუხი არ გაუცია. შუამავალმა მუზდელიფეში დილის ნამაზი

1. იბნ ქესირი, ელ ბიდაიე, 5 – 166-168. 3 – 252. გაზალი, იჰია, 1 – 337-338.
2. იბნ მაცე, მენასიქი, 57.



ილოცა და ალლაჰს წინა ღამით გაკეთებული ვედრება კიდევ ერთხელ გაუმეორა. ამჯერად ალლაჰისგან პასუხი მიიღო, რაზეც შუამავალს გაეღიმა. წმინდა აბუ ბაქრმა და ომარმა ჰკითხეს:

– ჩვენი თავი გენაცვალოს, წმინდა შუამავალო! დიდი დროის განმავლობაში საერთოდ არ გაგიცინია. რა არის ამის მიზეზი, რომ ახლა გაგეცინა? წმინდა შუამავალმა უპასუხა:

*– როდესაც ალლაჰის მტერმა სატანამ გაიგო, რომ ალლაჰი ჩემს ყველა თანამიმდევარს პატიებას დაპირდა, მიწა აიღო, სახეში შეიყარა და თქვა: „დასწყევლოს ჩემი თავი, გავნადგურდი, ყველა ჩემი შრომა წყალში ჩამეყარაო!“– ამგვარად დაიწყო ღრიალი და მის დანახვაზე გამეცინა.“*[1]

ალლაჰის შუამავალმა მინაში სატანაზე სასროლი ქვები მუზდელიფეში მოაგროვა. მზის ამოსვლამდე იქიდან წავიდა. მუესსირის ხეობაში ასულ თანამიმდევრებს ქვების მოგროვება დაავალა. აუხსნა და ხელითაც აჩვენა, თუ როგორ უნდა ესროლათ ქვები.

წმინდა შუამავალი აქაბეს „ჯემრესთან“ მივიდა. სამივე ჯემრეთაგანი მინაშია. წმინდა შუამავალმა ყურბნის დაკვლის ადგილად აქაბეს ჯემრე მზის ჩასვლის შემდეგ გამოაცხადა. ეს ადგილი მინას ბოლოში მდებარეობს. პირველი და შუა ჯემრე კი – ჰაიფის მეჩეთის ზემოთ.

ჯემრეს ქვების სროლა ერთ-ერთი აუცილებელი პირობაა. იმისათვის, რომ არ დაგვავიწყდეს შვიდი თექბირი. წმინდა შუამავალმა ქვები ცერა თითსა და საჩვენებელ თითს შორის დაიჭირა და ისე ისროლა. თანამიმდევრებმაც მიბაძეს მას. შუამავალმა ბრძანა:

*„ადამიანებო, ერთმანეთი არ მოკლათ! სატანაზე ქვების სროლის დროს, პატარ-პატარა ქვები (ცერა და საჩვენებელ) თითებს შორის დაიჭირეთ და ისე ისროლეთ!“*[2]

1. იბნ მაჯე, მენასიქი, 56.

2. იბნ ჰანბელი, 379.

ქუდამე იბნ აბდულლაჰი წმინდა შუამავლის მიერ ქვების სროლას შემდეგნაირად გადმოგვცემს:

*„აქლემზე ამხედრებული ალლაჰის შუამავალი ქვების სროლის დროს დავინახე. არც დარტყმა, არც ხელის კვრა და არც გაწევ-გამოწევა არ ყოფილა!“[1]*

ალლაჰის შუამავალმა, ყოველი განვლილი წლის, ანუ 63 წლის სანაცვლოდ 63 აქლემი ყურბნად თავისი ხელით დაკლა. ამის შემდეგ დანა წმინდა ალის გადასცა. დანარჩენი ყურბნები წმინდა ალიმ დაკლა. წმინდა შუამავალმა დაკლული ყოველი ყურბნიდან ერთი ნაწილის აღება უბრძანა. შემდეგ ხორცი შეწვეს და ყველამ ერთად მიირთვეს. ამის შემდეგ შუამავალმა წმინდა ალის ტყავისა და დანარჩენი ხორცის ღარიბებზე დანაწილება დაავალა.

წმინდა შუამავალმა ყურბნის დაკვლის შემდეგ დალაქი იხმო და თმა შეიჭრა. რაც შეეხება ქალებს, მათ ალლაჰის შუამავალმა თმის შეჭრა აუკრძალა: „ქალებს თმის შეჭრა ეკრძალებათ, მათ შეუძლიათ მხოლოდ თმის ბოლოების მოჭრა.“[2]

წმინდა შუამავალი ყურბან ბაირამის პირველ დღეს აქლემზე შეჯდა და ქააბას მოსანახულებლად, მის გარშემო შემოსავლელად „ბეითულლაჰში“ წავიდა. მისი შემოვლის შემდეგ ალლაჰის შუამავალმა შუადღის ნამაზი ილოცა, მერე ზემზემის ჭასთან მივიდა და იმ საღამოს მინაში დაბრუნდა. თეშრიყის დღეები მინაში გაატარა. ღამღამობით ხშირად ქააბას მოსანახულებლად მიდიოდა.

წმინდა შუამავალი ყურბან ბაირამის მეორე და მესამე დღეს, მზის ჩასვლამდე, ფეხით მინას მეჩეთიდან პირველ ჯემრესთან მივიდა. თეშრიყ დღეების მესამე დღეს, ჯემრეს ქვების სროლის შემდეგ, ნაშუადღევს მინადან მუჰასებესაკენ წავიდა. როდესაც იქიდან მუსლიმანები ირგვლივ მიმოიფანტნენ, წმინდა შუამავალმა ხალხს მიმართა:

---

1. იბნ მაჯე, მენასიქი, 66.
2. დარიმი, მენასიქი, 63.



*„ვიდრე უკანასკნელი წერტილი – ბეითულლაჰი არ იქნება, მანამ არავინ არსად წავიდეს!“* [1]

ზილჰიჯჯეს მეთოთხმეტე დღეს, დილის ლოცვამდე ბეითულლაჰზე შემოვლის ბრძანება გასცა. თვითონაც წავიდა და ბეითულლაჰს შემოუარა.

შემდეგ ერთი ადამიანი მივიდა წმინდა შუამავალთან და მექაში დარჩენის შესახებ ჰკითხა. წმინდა შუამავალმა ბრძანა:

*„მექა დარჩენის ადგილი არ არის. როდესაც გარედან მოსული ხალხი ჰაჯობის რიტუალებს მორჩება, სახლში უნდა წავიდეს, მათთვის მექაში დარჩენის ვადა სამი დღეა!“* [2]

ალლაჰის შუამავალი მესჯიდი ჰარემის მიმართ უდიდესი პატივისცემას გამოხატავდა. როდესაც რაიმე დასჭირდებოდა ან მოშივდებოდა, ის სადღაც შორს წავიდოდა. მაგრამ მოსაწყენი რომ არ ყოფილიყო და უპატივცემულობაში არ ჩათვლოდა, ის მალევე უკან ბრუნდებოდა.

წმინდა შუამავალი და მუსლიმანები, დასამშვიდობებელი შემოვლის გაკეთების შემდეგ, ყველანი ერთად მედინას გზას გაუდგნენ.[3]

ჰაჯობა – ალლაჰის, განკითხვის დღისა და წინა შუამავლების გახსენების ერთ-ერთი ღვთისმსახურებაა. ჰაჯობის დროს შესასრულებელ ყოველ პროცედურას უდიდესი მნიშვნელობა აქვს. ისლამის სწავლულები – მუჰამმედ ფარსა და შიბლი რაჰმეთულლაჰი ჰაჯობას ქვეყნის დასასრულსა და განკითხვის დღეს ადარებენ:

„ჰაჯობა მორწმუნეებს ამქვეყნის დასასრულს გაახსენებს. როცა ადამიანი თავის სახლს, ოჯახს, ქვეყანას ტოვებს და ძალიან შორს ჰაჯობაზე მიდის, გზად უამრავ დაბრკოლებას ხვდება. რასაკვირველია მორწმუნე გზად თავის სიცოცხლესაც საფრთხეს უქმნის. ლებბეიქის ხმები ადამიანს ქვეყნის დას-

1. დარიმი, მენასიქი, 85.
2. იბნ ჰამბელი, 4, 339.
3. ბუჰარი, ჰაჯი, 21, 70, 128. მუსლიმი, ჰაჯი, 147. მაჯე, მენასიკი, 84.

რულებას გაახსენებს, ადამიანს, არაფატის მთაზე სირბილი კი – განკითხვის მოედანზე სირბილს. ბეითულლაჰზე შემოვლა და სიარული ალლაჰის ჩრდილქვეშ ადგილის ძებნას ჰგავს. ჰაჯერულ ესვედზე კოცნა – ალლაჰის კანონების შესრულებას ნიშნავს, დასამშვიდობებელი შემოვლა კი – განკითხვის მოედნიდან მუდმივი საცხოვრებლის მისამართით გამგზავრებას. ზემზემის წყლის დალევა – მუჰამმედის თანამიმდევრების მიერ სამოთხეში ქევსერის წყლის დალევას გამოხატავს, ყურბნის დაკვლა კი – სამოთხესა და ჯოჯოხეთს შორის კავშირის გაწყვეტას.“ თავის მოხდა – განკითხვის დღეს ყველაფრის აშკარაზე გამოტანას გამოხატავს.[1]

წმინდა შუამავალმა, ჰაჯობასთან ერთად, უმრეც გააკეთა. მან თავის სიცოცხლეში უმრე ოთხჯერ გააკეთა. უმრე ფარძი არ არის, სუნნეთია, მაგრამ ამის მიუხედავად, წმინდა შუამავალი მას დიდ მნიშვნელობას ანიჭებდა. უმრეს უდიდესი მნიშვნელობის შესახებ მან შემდეგნაირად ბრძანა:

*„ჰაჯობა და უმრე ერთიმეორის მიყოლებით გააკეთეთ! იმიტომ, რომ ასე ყოველგვარი ცოდვებისგან გათავისუფლდებით.“*[2]

*„ერთხელ გაკეთებული უმრე ცოდვების გაკეთებისგან მომავალ უმრემდე დაგიცავს. ჰაჯობის პასუხად კი ალლაჰი სამოთხეს გიწყალობებს.“*[3]

რამაზნის თვეში გაკეთებულ უმრეს შესახებ წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„რამაზნის თვეში გაკეთებული უმრე ჰაჯობაში ჩაგეთვლებათ, ან ჩემთან ერთად გაკეთებული ჰაჯობის ადგილს დაიჭერს!“*[4]

იბნ არაბი, ნაწარმოებში „ელ ფეთუჰათულ-მექქიე“, სადაც ადგილი უჭირავს შეიხ შიბლი რაჰმეთულლაჰის მოსაზრებებს,

1. თევჰიდის შესავალი, გვ. 241-244.
2. იბნ მაჯე, მენასიქი, 3.
3. ბუჰარი, უმრე, 1.
4. ბუჰარი, უმრე, 4.



ჰაჯობის სულიერ სიღრმეს შემდეგნაირად გამოხატავს:

„შიბლი საკუთარ თავს ეკითხება: ჰაჯობაზე წასვლა განიზრახე და იჰრამით შეიმოსე?

საკუთარ თავს თვითონვე პასუხობს: დიახ, შევედი!

– სიცოცხლის განმავლობაში, ამ ჰაჯობის განზრახვის გარდა, სხვა განზრახვები გააუქმე?

– არა.

– მაშინ ჰაჯობის გასაკეთებლად განზრახვა არ მიგიღია. შემდეგ, იჰრამისთვის ტანსაცმელი გაიხადე?

– დიახ, გავიხადე.

– როგორც ტანსაცმელი გამოიცვალე, გულიც ამქვეყნიური საქმეებიდან ისე გამოცვალე?

– არა.

– მაშინ იჰრამში არ შესულხარ. გასუფთავდი?

– დიახ.

– შენში არსებული სიბინძურე ამ გასუფთავებით გაიწმინდა?

– არა.

– მაშინ არ გასუფთავებულხარ. თელბიე იკითხე?

– დიახ.

– შენ მიერ ნაკითხი თელბიეს მსგავსი პასუხი თუ მიიღე?

– არა.

– მაშინ თელბიე არ გაგიკეთებია. წმინდა ჰარემში შეხვედი?

– დიახ.

– ჰარემში შესვლისას ჰარამ საქმეებზე თავის დანებებისგან დარწმუნებული იყავი?

– არა.

– ამის გამო, წმინდა ჰარემში არ შესულხარ. შემდეგ მექას




მიუახლოვდი?

– დიახ.

– როცა მექას მიუახლოვდი, ალლაჰისგან რაიმე იგრძენი?

– არა.

– მაშინ ესეც არ გამოვიდა. მესჯიდი ჰარემში შეხვედი?

– დიახ, შევედი.

– ალლაჰის ცოდნის მიუხედავად, მასთან მიახლოება მოახერხე?

– არა.

– მაშინ მესჯიდი ჰარემში არ შესულხარ. ქააბა დაინახე?

– დიახ, დავინახე.

– შენი სურვილი და გაკეთებული განზრახვა შეამჩნიე?

– არა.

– მაშინ ქააბა არ დაგინახავს. შვიდჯერ რემი გააკეთე?

– დიახ.

– ამქვეყნიური ყველაფერი დაივიწყე და ალლაჰს მადლობა გადაუხადე?

– არა.

– მაშინ რემი არ გაგიკეთებია. ჰაჯერულ ესვედს აკოცე?

– დიახ.

– (ამ პასუხის გაცემის დროს შეყოყმანდა) თავი ხელში აიყვანე, შენ რას ამბობ, ჰაჯერულ ესვედზე მომფერებელი ალლაჰსაც მოეფერება. ალლაჰზე მომფერებელი კი „დაირვ-ი ემნუში“ შევა. შენ ასეთი რამ გააკეთე?

– არა.

– მაშინ არ მოფერებიხარ! შემდეგ ალლაჰის წინაშე ვაქფეში გაჩერდი და ორი მუხლი ნამაზი ილოცე?

– დიახ.






– ალლაჰის ადგილის შესახებ რაიმე მიხვდი?

– არა.

– მაშინ არც ვაქფი გაგიკეთებია და არც ნამაზი გილოცავს! საფაზე ახვედი?

– დიახ.

– რა გააკეთე?

– შვიდჯერ თექბირი ავიღე, ჰაჯობა გავიხსენე და ალლაჰს ჩემდამი კმაყოფილება ვთხოვე.

– ანგელოზების მსგავსად, თექბირი აიღე და იქ ყოფნის დროს მისი მნიშვნელობა გაიგე?

– არა.

– საფადან ჩამოხვედი?

– დიახ.

– შენი სულიერი ავადმყოფობები მთლიანად განიკურნენ?

– არა.

– მაშინ საფაზე არც ასულხარ და არც ჩამოსულხარ! შემდეგ ირბინე?

– დიახ.

– სულიერი მოთხოვნისგან გათავისუფლდი და ალლაჰს მიენდე?

– არა.

– მაშინ არ გირბენია! მერე მარვას შეუერთდი?

– დიახ.

– ამით შენი მდგომარეობა შეიცვალა, რაიმე იგრძენი?

– არა.

– მაშინ მარვაში არ ყოფილხარ! მინაზე ახვედი?

– დიახ.

– გაკეთებული ცოდვების გამო, ალლაჰს პატიება სთხოვე?




– არა.

– მაშინ მინაზე არ ასულხარ! „მესჯიდულ ჰაიფეში“ შეხვედი?

– დიახ.

– შესვლისა და გამოსვლისას ალლაჰის შეგეშინდა? ასეთი შიში სხვაგან როდესმე იგრძენი?

– არა.

– აქაც არაფერი გაგიკეთებია! არაფატზე ახვედი, ვაქფეში გაჩერდი?

– დიახ.

– თუ იგრძენი გაჩენის დრო, ახლანდელი მდგომარეობა და ხვალინდელი მომავალი?

– არა.

– მაშინ არაფატის საქმეც ვერ გაგიკეთებია! მუზდელიფეში ჩამოხვედი, „მეშარილ-ჰარამი“ დაინახე?

– დიახ.

– თავისთავისა და ამქვეყნის დავიწყება თუ მოახერხე და ერთი წუთით ალლაჰს ღვთისმსახურება თუ გაუკეთე?

– არა.

– მაშინ არაფერი გაგიკეთებია. შემდეგ ჯემრე ისროლე?

– დიახ.

– ამ სროლით საწადელს მიაღწიე?

– არა.

– მაშინ ჯემრე არ გისროლია. შემდეგ თმა შეიჭარი?

– დიახ.

– ამქვეყნისთვის სწრაფვა თმას გააყოლე თუ არა?

– არა.

– ესეც ვერ შეასრულე. შემდეგ მოსანახულებელი შემოვლა






გააკეთე?

– დიახ.

– ამ შემოვლის დროს, რაიმე სინამდვილე და სასწაული აღმოაჩინე, რაიმე მიიღე? იმიტომ, რომ წმინდა შუამავალი ბრძანებს: „ჰაჯისა და უმრეს გამკეთებლები, ალლაჰის მნახველები არიან. მნახველებს კი რაღაც პატივისცემა სჭირდებათ“.

– არა.

– მაშინ არ მოგინახულებია! შემდეგ იჰრამიდან გამოხვედი, ჰალალი საქმეების გაკეთება დაიწყე?

– დიახ.

– ამის გამო, ჰალალიდან ჭამის განზრახვა გააკეთე?

– არა.

– მაშინ ჰალალი საქმის კეთება არ გადაგიწყვეტია! შემდეგ დაემშვიდობე?

– დიახ.

– შენი სული მის მოთხოვნილებებს დაემშვიდობა?

– არა.

– მაშინ დამშვიდობება არ გაგიკეთებია! ხელმეორედ უნდა შეასრულო ჰაჯობა!

შეიხი, ამ საუბრის გადმოცემის შემდეგ, ამბობს: „ამის შემდეგ ჰაჯობა როგორ უნდა შესრულდეს გაიგეთ და იმის მიხედვით შეასრულეთ!“

ჰაჯობისა და უმრეს ერთიმეორეზე მიყოლებით შესრულება ძალიან კარგი საქმეა. ამასთან ერთად, რამდენსაც შეძლებთ, იმდენი უმრე გააკეთეთ! ამ ყველაფრის გასაკეთებლად კი უბადლო მაგალითს – წმინდა მუჰამმედ შუამავალს მიბაძეთ და ყველაფერი ისე შეასრულეთ, როგორც ეს თვითონ გააკეთა.





## 4. მუჰამმედ შუამავლის ქველმოქმედება

***„თქვი: „ჭეშმარიტად, ჩემი ღმერთი უზრდის ან უმცირებს სარჩოს მის მონა – მსახურებისგან იმას, ვისაც მოისურვებს. რასაც სასიკეთოდ გაიღებთ, ღმერთი მის ნაცვლად სხვას გიბოძებთ. აგინაზღაურებს ყველაფერს. ის სარჩოს მბოძებელთაგან საუკეთესოა.“***

სურა სეიბე, აიათი 39

იმისათვის, რათა დადგინდეს საზოგადოებაში სოციალური წონასწორობა, მოიშალოს ზღვარი მდიდრებსა და ღარიბებს შორის,

აუცილებელია ხალხს ჰქონდეს მისწრაფება, საქველმოქმედო საქმიანობისკენ. რა თქმა უნდა, ადამიანებს შორის არიან მდიდრებიცა და ღარიბებიც. ზოგი ცხოვრობს უკიდურეს გაჭირვებაში. შეიძლება ადამიანებმა საზოგადოებაში უნდა მოძებნონ გაჭირვებული ხალხი და დაეხმარონ მათ.

ალლაჰმა ადამიანებს სარჩოს ნახვისა და რჩენის გზები ძალიან გაუმარტივა. წმინდა შუამავალმა ჰადისში ადამიანებს უმახარობლა: „თუკი ოჯახის ქონებიდან ან ხეზე მოსხმული ხილიდან, ვინმე მოიპარავს ან შეჭამს, ეს მის მეპატრონეს სადაყად (მიწყალება) ჩაეთვლება.[1]

ალლაჰის შუამავალმა თავისი ცხოვრებით, ამ საკითხთან დაკავშირებით, მშვენიერი მაგალითი გვიჩვენა. მისმა თანამიმდევრებმა კი არაჩვეულებრივად საუკეთესო ფორმით გადმოგვცეს ყოველივე. წმინდა შუამავალი რასაც ნახავდა, ყოველთვის სხვას აძლევდა. მისი ცხოვრება ასეთი პრინციპით იყო აგებული. მაგრამ მიცემულ ქონებას ყოველთვის თავისთვის ითვლიდა, რადგან ის დარწმუნებული იყო, რომ ალლაჰი მის მაგივრად აუცილებლად იმქვეყნად მისცემდა. ამასთან ერთად, მას ისე



1. მუსლიმი, მუსაკათი, 7.



ძლიერ უხაროდა სხვაზე დახმარება და რაიმეს მიცემა, რომ ამღებზე გაცილებით დიდ სიხარულს თვითონ განიცდიდა.

წმინდა შუამავალი ამქვეყნიურ ცხოვრებას, იმქვეყნისთვის მოსამზადებელ სამუშაოდ მიიჩნევდა. ის დარწმუნებული იყო, რომ ამქვეყანაზე გაკეთებული ყველა სიკეთის სანაცვლოს, იმქვეყნად ყველა მიიღებდა. ამიტომ ალლაჰის მიერ მიცემული საშუალებების წყალობით, ის ცდილობდა იმქვეყნისთვის რაც შეიძლებდა მეტი დაეგროვებინა.

აბუ ზერრის მონათხრობი, მუჰამმედ შუამავლის მატერიალური სიმდიდრისადმი დამოკიბებულების და ქველმოქმედების ნათელი დასტურია:

„წმინდა შუამავლის ერთად მედინაში ვიყავი. სიარულის დროს უჰუდის მთის წინ აღმოვჩნდით. წმინდა შუამავალმა მითხრა:

– აბუ ზერრ!

– ბრძანე, წმინდა შუამავალო. – ვუპასუხე მე.

– უჰუდის მთისოდენა ოქრო რომ მქონდეს, მე არ გამახარებს. ვალის მოხდის გარდა, ერთ დინარსაც კი სამ დღეზე მეტს არ შევინახავ. ყველაფერს გაჭირვებულებს დავურიგებო! – თქვა და გზა განაგრძო.

ცოტა ხნის შემდეგ ისევ ბრძანა:

*„ვისაც ამქვეყნად დიდი შესაძლებლობა აქვთ, მათ იმქვეყნად ცოტა მადლი ექნებათ. მხოლოდ მათი გამოკლებით, ვინც გაჭირვებულებს ხშირად ეხმარება. მაგრამ ასეთებიც ძალიან ცოტა არიან.“*[1]

წმინდა შუამავალს ბრძოლებიდან მნიშვნელოვანი რაოდენობის უძრავ-მოძრავი ქონება რჩებოდა. მაგრამ ის ამ ყველაფერს ხალხს, ქვეყანასა და გაჭირვებულებს ახმარდა.[2] წმინდა შუამავლის მიერ უშიშრად ამოდენა წყალობების გაღება ალლაჰის

1. მუსლიმი, ზექათი, 32. ბუჰარი, ისტიკრაზი, 3.

2. იბნ სადი, 1. 501-503.

მისდამი დიდი ნდობის გამოხატულება იყო. წმინდა შუამავალი თავის ჰადისში ალლაჰის სიტყვებს ხშირად იმეორებდა:

*„შენ სხვა გადაარჩინე, სხვას მიეცი და მე შენ მოგცემ! ალლაჰი ძალიან მდიდარია! ადამიანების შეჭმული, შესმული და დახარჯული ალლაჰის ქონებას ვერაფერს დააკლებს. ის ძალიან გულუხვია. წარმოიდგინეთ, დედამიწის გაჩენიდან მოყოლებული, ალლაჰს რამდენი აქვს გაცემული და ამით მას არაფერი დაჰკლებია.“*[1]

ამ ჰადისის მეშვეობით, წმინდა შუამავალმა ადამიანებს სხვაზე დახმარებისკენ მოუწოდა, არ შეშინებოდათ რადგან ამით არც არაფერს დაკარგავდნენ და არც არაფერი მოაკლდებოდათ.

ამქვეყნიური ქონება წმინდა შუამავალს არასდროს ჰყვარებია და სხვაზე მიცემასა და დახმარებაშიც ყველაზე ხელგაშლილი იყო. წმინდა ენესი ბრძანებს:

„ალლაჰის შუამავალი ყველაფერს მისცემდა ისლამის გამო, რასაც მისგან მოითხოვდნენ. ერთხელ მასთან მისულ ადამიანს ცხვრის იმოდენა ფარა აჩუქა, ორ მთას შორის ძლივს ეტეოდა. თავის ხალხთან დაბრუნებულმა ცხვრის პატრონმა ხალხს მიმართა:

– ხალხო, გაიქეცით, გამუსლიმანდით, იმიტომ, რომ მუჰამმედი ძალიან დიდ საჩუქრებს არიგებს!

ძალიან ბევრი ადამიანი მხოლოდ ამქვეყნიური ქონების გამო ღებულობდა ისლამს, მაგრამ შემდეგ, როდესაც გაიგებდა, თუ როგორი რწმენა იყო იგი, ამქვეყნიური ქონება მისთვის აღარაფერს ნიშნავდა.“[2]

წმინდა შუამავლის შესახებ კიდევ ერთი ასეთი მაგალითია:

მედინელმა მუსლიმანებმა წმინდა შუამავლისგან რაღაც მოითხოვეს. მან მისცა. შემდეგ კიდევ მოითხოვეს, კიდევ მისცა.

1. ბუჰარი, თევჰიდი, 22.
2. მუსლიმი, ფეზაილი, 57-58.



წმინდა შუამავალმა მანამ აძლია, ვიდრე სრულიად არ გამოელია. აღარაფერი რომ აღარ დარჩა, მათ მიმართა:

*„კიდევ რომ რამე მქონდეს, აუცილებლად მოგცემდი. ვინც მათხოვრობას მოერიდება და პატიოსნად მოიქცევა, ალლაჰი მას პატიოსნებას მოუმატებს. ვისაც სურვილი ექნება, რომ მაძღარი თვალი ჰქონდეს, ალლაჰი მას სხვაზე დამოკიდებულს არ დატოვებს. ვინც მეტ მოთმინებას გამოიჩენს, ალლაჰი მას უფრო მეტ ნებისყოფას მისცემს. მოთმინებაზე ძვირფასი ალლაჰს არავისთვის არაფერი მიუცია.“*[1]

არიან გაჭირვებულები,რომლებიც თავიანთ გასაჭირს მალავენ და არავისგან არაფერს ითხოვენ, მაგრამ არიან ისეთებიც, რომლებიც დაჟინებით ითხოვენ დახმარებას. ამიტომ არც ერთი კატეგორიის ადამიანები არ უნდა ვაწყინოთ ჩვენი მოქმედებით. ისე უნდა მოვიქცეთ მათ წინაშე, რომ ისინი ჩვენი კმაყოფილი დარჩნენ. „მე ძუნწი არ ვარ“[2] – ბრძანებს წმინდა შუამავალი და აღნიშნავს,რომ ის ხელგაშლილი ადამიანია. მას არასდროს ჰქონდა იმის სურვილი,მასთან მისული გაჭირვებული ადამიანი ხელცარიელი წასულიყო. რაც გააჩნდა, აუცილებლად მისცემდა; თუ არაფერი ჰქონდა, მაშინ მას ტკბილ სიტყვას ეტყოდა და გულს არასდროს ატკენდა. ალლაჰი აიათში ადამიანისგან სწორედ ამგვარ მოქცევას მოითხოვს:

**„თუკი შენ მათ ზურგს შეაქცევ ალლაჰის წყალობის მოპოვების სურვილით, რისი იმედიც შენ გაქვს,** (თუ არაფრით დახმარება არ შეგიძლია) **ანუგეშე მაინც.“**[3]

შუამავალ მუჰამმედის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ეს თვისება რა ლამაზად გადმოგვცა იმამმა ბუსირიმ თავის „ყასიდეში.“

ჩვენი შუამავალი მუჰამმედი ყოველთვის სიკეთისკენ მოგვიწოდებს და ბოროტებას გმობს,მაგრამ მის გარდა ასე ტკბილად არავის შეეძლო წარმოეთქვა სიტყვები „დიახ“ და „არა.“

1. ბუჰარი, ზექათი, 50, მუსლიმი, ზექათი, 124.
2. მუსლიმი, ზექათი, 127.
3. სურა ისრა, აიათი 28.

**ა. მუჰამმედ შუამავლის აჩქარებულობა სასიკეთო საქმეების კეთებაში**

ალლაჰის შუამავალი დაიკმაყოფილებდა რა თავის უპირველეს მოთხოვნილებებს, არ დააგროვებდა არაფერს და დარჩენილ ქონებას ხალხს ურიგებდა. ის ყოველთვის ცდილობდა იმქვეყნის სიმდიდრისათვის საჭიროზე მეტი ქონება გაჭირვებულებისთვის ამქვეყნად მიეცა. ის ბრძანებს:

*„ადამიანო, საჭიროზე მეტი ქონების გაჭირვებულებზე მიცემა შენთვის უფრო სასიკეთოა. თუ არ მისცემ და შეინახავ, ეს შენთვის უფრო ცუდი იქნება. როდესაც მხოლოდ შენთვის საჭირო ქონება გაგაჩნია, ამით ალლაჰის წინაშე პასუხისმგებლობას მოიხსნი. ზედმეტი ქონების სხვაზე დახმარებით გახარჯვა დაიწყე! მიმცემი ხელი ამღებ ხელზე ყოველთვის ძვირფასია.“*[1]

ამ ჰადისში წმინდა შუამავალი ადამიანებს ზედმეტი ქონებიდან გაჭირვებულებზე დახმარებას ურჩევს და აღნიშნავს, რომ ეს საქმე იმქვეყნისთვის ყველაზე მომგებიანია. ერთი არაბი ისტორიკოსი ადამიანებს ამ თემასთან დაკავშირებით ასე მიმართავს:

*„დიდი სიმდიდრის მქონე ადამიანებო,ვისაც ამქვეყნად ქონება გაგაჩნიათ, გაჭირვებულებს დაურიგეთ და შეძლებისდაგვარად დაეხმარეთ. ეს ქვეყანა სასტიკია,დრო კი – ცვალებადი; ძალაუფლება სიზმარია, წარმატება კი – ზაფხულის ღრუბლის მსგავსი. მე ხშირად წინასწარ ვამზადებდი იმას, რაც ხვალ უნდა გამეცა.“*[2]

წმინდა შუამავალი სასიკეთო საქმეების დაუყოვნებლივ კეთებასაც დიდი გულისყურით ეკიდებოდა. ისლამის დებულებები მან პირველმა გაატარა პრაქტიკულ ცხოვრებაში. ის ყოველთვის ჩქარობდა ალლაჰის სასიკეთო საქმის კეთებას. ერთ-

1. მუსლიმი, ზექათი, 97.
2. მაქამათი, გვ. 188.



ერთ ასეთ მაგალითს უქბე იბნ ჰარისი გადმოგვცემს:

„ერთხელ, საყვარელი შუამავლის ერთად სამხრობის ნამაზი ვილოცე. ნამაზის დასრულების შემდეგ, შუამავალი სწრაფად ფეხზე წამოხტა, მლოცავი ადამიანების რიგები აჩქარებით გაიარა და თავისი ცოლის ოთახში შევიდა. მისი ასეთი საქციელის გამო ხალხი ძალიან აღელდა. წმინდა შუამავალი ხალხთან მალე დაბრუნდა. მან იცოდა, რომ მისი საქციელის გამო ხალხი აღელვებული იყო და მის პასუხს ელოდებოდა. წმინდა შუამავალმა ხალხს მიმართა:

*„გამახსენდა, რომ ოთახში ცოტაოდენი ოქრო მქონდა. რომ არ დამეგვიანებინა სიკეთის გაკეთება, ოთახში შევედი და მისი სასწრაფოდ გაჭირვებულებზე დარიგება ვუბრძანე.“*[1]

ისეთ ადგილას, სადაც გაჭირვებულები მრავლად არიან, სხვაზე დახმარების ფასი უფრო მნიშვნელოვანია. არავითარი გამართლება არ აქვს ზნეობრივ სიყრუეს, თუკი მუსლიმანი ხედავს სხვას გაჭირვებასა და უბედურებაში. ამიტომ წმინდა შუამავალი გაჭირვებულებს თავისთან იხმობდა და დახმარებას უწევდა. გაჭირვებული მას ყველა ადამიანი ეცოდებოდა და ჩქარობდა მათთვის დახმარება აღმოეჩინა. ჯერირ იბნ აბდულლაჰი გადმოგვცემს:

„ერთ დღეს ალლაჰის შუამავალთან ერთად ვიყავით. ამ დროს მუდარის ტომიდან ადამიანთა ერთი ჯგუფი მოვიდა. ისინი ძალიან ღარიბები იყვნენ და ქუჩებში დაგლეჯილ-დაფლეთილი ტანსაცმლით დადიოდნენ. ერთი სიტყვით, ნახევრად შიშვლები იყვნენ. ადამიანების ასეთ მდგომარეობაში დამნახავ შუამავალს სახეზე ფერი ეცვალა. ის სასწრაფოდ სახლში შევიდა. გამოვიდა თუ არა ბილალს ეზნის კითხვა უბრძანა. ბილალმა ეზანი იკითხა, მერე ყამმეთი გააკეთა და წმინდა შუამავალმა ნამაზი გვალოცა. მერე, ქადაგებისას, ყურანიდან შემდეგი აიათები წაიკითხა:

1. ბუჰარი, ეზანი, 158.

يَاأَيُّهَا النَّاسُ اتَّقُوا رَبَّكُمُ الَّذِي خَلَقَكُمْ مِنْ نَفْسٍ وَاحِدَةٍ وَخَلَقَ مِنْهَا
زَوْجَهَا وَبَثَّ مِنْهُمَا رِجَالًا كَثِيراً وَنِسَاءً وَاتَّقُوا اللَّهَ الَّذِي تَسَاءَلُونَ
بِهِ وَالْأَرْحَامَ إِنَّ اللَّهَ كَانَ عَلَيْكُمْ رَقِيبًا

**„ო, ადამიანებო, გეშინოდეთ თქვენი ღმერთის, რომელმაც თქვენ ერთი სულისგან გაგაჩინათ ადამი მის (ადამის) გან მისი მეწყვილე გააჩინა ამ ორიდან მან შექმნა უამრავი ქალი და კაცი. გეშინოდეთ ალლაჰის, ვინაიდან ის თქვენ გითვალთვალებს.“** [1]

მის შემდეგ სურა „ჰაშრიდან“ ერთი აიათი იკითხა:

يَاأَيُّهَا الَّذِينَ ءَامَنُوا اتَّقُوا اللَّهَ وَلْتَنْظُرْ
نَفْسٌ مَا قَدَّمَتْ لِغَدٍ وَاتَّقُوا اللَّهَ إِنَّ اللَّهَ خَبِيرٌ بِمَا تَعْمَلُونَ

**„ო, თქვენ, ვინც ირწმუნეთ! გეშინოდეთ ალლაჰის და თითოეული ადამიანი დაფიქრდეს იმაზე, რა მოამზადა მან სახვალიოდ. გეშინოდეთ ალლაჰის, ვინაიდან ალლაჰმა იცის, თქვენ რასაც სჩადიხართ.“** [2]

შემდეგ ხალხს მიმართა:

„თითოეულმა თქვენგანმა, ოქროთი იქნება, ვერცხლით, ხორბლით თუ სხვა რამით – მოწყალება გააკეთოს. თუგინდ ნახევარი ხურმა იყოს!“

გაიგონეს რა მუჰამმედ შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) მოწოდება, ყველა სახლში რაიმეს მოსატანად გაიქცა ანსარის გვარიდან ერთ-ერთმა ადამიანმა ისეთი მძიმე ტომარა მოიტანა, რომ ყველას გაუკვირდა. გაჭირვებულები რიგში ჩადგნენ და ყველამ დახმარება მიიღო. უცებ დავინახე წმინდა შუამავლის მომღიმარი სახე. ის იდგა და სიხარულით ოქროს-

1. სურა ნისა, აიათი 1.
2. სურა ჰაშრი, აიათი 18.



ფრად ანათებდა.“[1]

წმინდა შუამავალის გარდაცვალების დღეს, წმინდა აიშეს სახლში ექვსი თუ შვიდი დინარი ჰქონდა. წმინდა შუამავალს ამ ფულის ღარიბებზე დარიგება ჰქონდა მისთვის ნაბრძანები, მაგრამ მისი ავადმყოფობის გამო, ამის დრო ვერ გამონახა. უძლურებისგან მიბნედილი ალლაჰის შუამავალი რომ გონს მოვიდა, წმინდა აიშეს შეეკითხა:

– ფულს რა უყავი, გაჭირვებულებს დაურიგე? წმინდა აიშემ უპასუხა:

– არა! შენი ავადმყოფობის გამო ვერ მოვიცალე და ამიტომ ვერ მოვახერხე მისი დარიგება. წმინდა შუამავალმა უბრძანა და ფული მასთან მიატანინა, ხელში აიღო და თქვა:

– ეს ფული ხელში მეჭიროს და ამ მდგომარეობაში სული დავლიო, ალლაჰს ჩავბარდე, ამ შემთხვევაში მუჰამმედ შუამავლის მდგომარეობა როგორი იქნება?!

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა ეს ფული სასწრაფოდ გაჭირვებულებზე დაერიგებინათ. წმინდა აიშე ასეც მოიქცა, ფული ანსარის ტომის ხუთ გაჭირვებულ ოჯახს დაუნაწილა. ამის შემდეგ, ალლაჰის შუამავალმა:

ახლა კი მოვისვენე! – თქვა და დაიძინა.“[2]

აქედან გამომდინარე, იმამი კასტალლანი ამბობს:

„წმინდა მუჰამმედი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) იყო შუამავალი, ვისაც როგორც წარსული, ისევე ახლანდელი ცოდვები ძლევამოსილმა ალლაჰმა, რომელიც სამყაროთა ბრძანებელი და მფლობელია, აპატია ასეთი ადამიანი თუ მსგავს რაიმეს იფიქრებდა, მაშ, რა მოელით იმ ადამიანებს, ვინც შელახა სხვისი უფლებები ან არაპატიოსანი გზით შეიძინა ქონება, ვინც დაღვარა უდანაშაულო სისხლი და ატყუებდა პატიოსან მორწმუნეებს?“

1. მუსლიმი, ზექათი, 69.

2. იბნ ჰანბელი, 6, 104. იბნ სადი, 2, 237-238.





## საზღაური ქველმოქმედებისათვის

გაჭირვებულსა და ღარიბ ადამიანზე დამხმარეს ალლაჰი მისთვის მოულოდნელ სამ კარს გაუხსნის. გარეგნულად თითქოს ქონებას აკლდება, მაგრამ ეს ასე არ ხდება, მას ყოველთვის სიუხვე ექნება. ყაის იბნ სელი გადმოგვცემს:

„ძმებმა, ჩემ შესახებ წმინდა შუამავალს შესჩივლეს, რომ თითქოს ქონებას ვანიავებდი და აქეთ-იქით ვარიგებდი. მე წმინდა შუამავალს ვუთხარი:

– წმინდა შუამავალო! მე მოსავლის საერთო რაოდენობიდან ჩემს წილს ვიღებ და ალლაჰის ხათრისთვის ჩემს რწმენით ძმებს ვუნაწილებ. შუამავალმა მკერდზე სამჯელ დამარტყა და მითხრა:

– დაეხმარე, რომ ალლაჰმაც შენ დაგეხმაროს!

ამ ამბის შემდეგ, ალლაჰის გზაზე საბრძოლველად რომ წავედი, მე უკვე ცხენიც მყავდა და მუსლიმანებს შორის ყველაზე შეძლებულიც ვიყავი.[1]

ალლაჰის შუამავალი ბრძანებს: არსებობს, სამი რამ რაზეც შემიძლია დავიფიცო. ესენია:

*1. მოწყალების მიმცემი ადამიანის ქონებას ალლაჰი არაფერს მოაკლებს.*

*2. მას, ვინც მოთმინებას და ნებისყოფას გამოავლენს, როცა მას სრულიად დაუსაბუთებლად ალლაჰი ღირსებას აწყენინებენ, ალლაჰი ღირსებას უფრო აუმაღლებს.*

*3. ვინც მათხოვრობის გზას დაადგება, ალლაჰი მას სიღარიბის კარებს გაუხსნის!* [2]

ვინც მხოლოდ და მხოლოდ ალლაჰის სიყვარულით და არა სხვის დასანახად, ან სახელის გამოსაჩენად გაჭირვებულს დახმარებას გაუწევს, ალლაჰი მას როგორც ფიზიკურად, ისე სული-

1. ჰეისემი, 3, 128.
2. თირმიზი, ზუჰდი, 17.



ერად გააძლიერებს. ამასთან დაკავშირებით, ერთხელ წმინდა შუამავალმა დედამიწის გაჩენის დამ ის გასამყარებლად გაჩენილ მთებზე ისაუბრა. როდესაც ალლაჰმა დედამიწა შექმნა, მთების სიძლიერით ანგელოზები გაკვირვებული დარჩნენ და ალლაჰს ჰკითხეს, თუ იყო გაჩენილთაგან რამე მთაზე უფრო ძლიერი. ალლაჰმა თანმიმდევრობით ჩამოთვალა: რკინა, ცეცხლი, წყალი და ბოლოს, ყველაზე ძლიერად ქარი დაასახელა. ამ ყველაფერზე უფრო ძლიერი კი ადამიანია, – აღნიშნა ალლაჰმა.

*„თუ ადამიანი მარჯვენა ხელით მოწყალებას მისცემს და მას მარცხენა ხელი ვერ შენიშნავს, ის ყველაზე ძლიერი იქნება.“* [1]

ალლაჰმა ადამიანი ყველაზე ძვირფას არსებად გააჩინა. ადამიანებმა კი ერთმანეთში უნდა გამოარჩიონ უფრო ძვირფასი, რისი გაკეთებაც მათი გულწრფელობის, სხვაზე დახმარებითა და სიკეთით შეიძლება მოხდეს. მოწყალების ჩუმად მიმცემი ადამიანი მათგან ყველაზე უფრო ძლიერი და ძვირფასია.

იმ ადამიანს, ვისაც სხვაზე დახმარება უყვარს, ალლაჰი ყოველთვის იცავს და ეხმარება. ალლაჰის სიყვარულის გამო მოწყალების მიმცემი ადამიანი, უპატრონოდ არასდროს დარჩება. ალლაჰი მას უამრავი საჩუქრით დააჯილდოებს. წმინდა შუამავალი აღნიშნავს, რომ სხვაზე დახმარებით ქონებას არაფერი მოაკლდება, პირიქით, უფრო მოიმატებს. იმისათვის, რათა აღნიშნოს ქველმოქმედების მადლი, შუამავალი მუჰამმედი შემდეგ ისტორიას მოგვითხრობს:

*„უდაბნოში მოგზაურობის დროს, ერთ-ერთ მგზავრს ციდან, სადაც ერთი ღრუბელი იყო, ხმა მოესმა: „ამა და ამ კაცის ბაღჩა მორწყე!“ ამის შემდეგ, ეს ღრუბელი გაშავდა და მხოლოდ ერთ ფერდობზე გაწვიმდა. ამ ადამიანმა დაინახა, რომ წყალი მთლიანად ერთ არხში მოთავსდა. ეს ადამიანი, რა თქმა უნდა, დაინტერესდა და წყალს გაჰყვა. ამ დროს დაინახა, ერთი ადა-*

1. თირმიზი, თეფსირი, 113-117.





*მიანი წყალს თოხით ხან ერთ, ხან მეორე მხარეს უშვებს და თავის ბაღჩას რწყავს. მას ჰკითხა:*

*– ალლაჰის მსახურო! სახელად რა გქვია? პასუხად სწორედ ის სახელი მიიღო, რომელიც ღრუბლიდან შემოესმა.*

*– სახელი რატომ მკითხე?*

*– მე ღრუბლიდან ხმა შემომესმა, ბრძანება, სადაც შენი სახელი იყო მითითებული და მეც ამიტომ გკითხე. ისეთს რას აკეთებ, რომ ასეთი რამ დაიმსახურე?*

*– რადგან ძალიან გაინტერესებს, გეტყვი: მე ამ ბაღჩის შემოსავალს ვვანგარიშობ. შემოსავლის ერთ მესამედს გაჭირვებულებს ვაძლევ, ერთ მესამედს დასათესად ვინახავ და ერთი მესამედიც სახლში მიმაქვს.“*[1]

ამ ძვირფას ადამიანს, მხოლოდ თავისი მოწყალების მადლით, ისეთ ადგილას, სადაც წვიმა ნაკლებია, ალლაჰის დახმარებით, იმდენი მოსავალი მოჰყავდა, რომ მასაც ყოფნიდა და სხვასაც უნაწილებდა.

ადამიანი, რა თქმა უნდა, ცოდვისა და შეცდომისგან სრულიად დაცული ვერ იქნება, მაგრამ ზექათი და მოწყალება, ალლაჰის რისხვისგან დაიცავს და გადაარჩენს. ამ ლოცვების წყალობით მათი ამქვეყნიური ცხოვრება დასრულდება მშვიდობიანად. წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„გაცემული მოწყალება ალლაჰს შენდამი გაბრაზებას დაუკარგავს და ცუდი სიკვდილისგან დაგიცავს.“*[2]

ალლაჰის შუამავალი, ერთი მხრივ, ხალხს სხვის დასახმარებლად მოუწოდებს, მეორე მხრივ კი – მათხოვრობას უკრძალავს.

1. მუსლიმი, ზუჰდი, 45.
2. თირმიზი, ზექათი, 28.



**გ. შუამავალ მუჰამმედის თანამიმდევართა აღზრდის მეთოდები, ქველმოქმედებაში.**

ალლაჰის შუამავალმა, ისე, როგორც სხვა საკითხებში, ასევე ქველმოქმედებაშიც, თავისი თანამიმდევრები საუკეთესოდ აღზარდა და ამქვეყანაზე ყველაზე ხელგაშლილ ადამიანებად აქცია. ერთ-ერთი მათგანი, ვის გულშიც ქველმოქმედების სიყვარულს დიდი ადგილი ეჭირა, ალლაჰის შუამავალთან მივიდა და ჰკითხა:

„ – წმინდა შუამავალო! გაღებულ რომელ მოწყალებას უფრო დიდი მადლი აქვს?

წმინდა შუამავალმა უპასუხა:

– როდესაც შეძლება და ძალაუფლება არ გაგაჩნია, როცა ყველაფერი წესრიგში არ გაქვს და როცა გაკოტრების შიში არსებობს, მაშინ გაკეთებული ქველმოქმედება უფრო ძვირფასია. მაგრამ მთავარია, როდესაც გაგიჭირდება, არ თქვა, ამდენი ამას მივეცი, ამდენი – იმას და ა. შ. რადგან ის ქონება უკვე მას ეკუთვნის და შენ მასზე უფლება დაკარგული გაქვს.“ [1]

ამ ჰადისში წმინდა შუამავალი აღნიშნავს, რომ გაჭირვების დროს გაღებულ დახმარებას ალლაჰის წინაშე მეტი ფასი აქვს.

წმინდა შუამავალმა თანამიმდევრებს ხელგაშლილობა და უშიშრად სხვაზე დახმარება ასწავლა. ის ბრძანებს:

*„ქველმოქმედება გააკეთე, ბევრი გაეცი, ქონება არ შეაგროვო! თუ ასე გააკეთებ, მაშინ ალლაჰი შეაგროვებს შენთვის სარჩოს და დაიცავს მას. ფული ქოთანში არ შეინახო, რადგან ალლაჰიც შენგან შეინახავს მას.“* [2]

ამ ჰადისით წმინდა შუამავალმა იმ ადამიანებს თავისთავზე ზარალის მიყენების შესახებ აუწყა, ვინც ფულს შეინახავს და ქველმოქმედებას არ გააკეთებს.

1. მუსლიმი, ზექათი, 92.
2. ბუჰარი, ზექათი, 88.

ჰუდეიბიეში, ურწმუნოებთან დადებული შეთანხმებიდან ერთი წლის შემდეგ, უმრეს გაკეთების დრო მოვიდა. როდესაც მეშვიდე წლის ზილყადეს თვე დადგა, წმინდა შუამავალმა ჰუდეიბიეში მონაწილე ყველა ადამიანს უმრეს გასაკეთებლად მომზადება უბრძანა. აგრეთვე, სხვა ადამიანებსაც მოუწოდა უმრესთვის მომზადებულიყვნენ. იმ დროისთვის რეგიონებიდან მედინაში ჩამოსულმა ადამიანებმა წმინდა შუამავალს უთხრეს:

– ვფიცავ ალლაჰს, შუამავალო, რომ არც ჩვენ არაფერი გაგვაჩნია და არც ისეთი ვინმე გვყავს, დახმარება გაგვიწიოს!

წმინდა შუამავალმა მედინას მოსახლეობას ამ ადამიანებზე დახმარებისკენ მოუწოდა და გააფრთხილა, რომ თუ მათ არ დაეხმარებოდნენ, ალლაჰი ყველას გაანადგურებდა. მედინას მოსახლეობამ წმინდა შუამავალს მიმართა:

„ – წმინდა შუამავალო, ჩვენ რა მივცეთ მოწყალების სახით, როცა თვითონ არაფერი გაგვაჩნია? შუამავალმა უპასუხა:

*– რაც გაქვთ, თუგინდ ეს ნახევარი ხურმა იყოს!“*[1]

ეს მაგალითი იმას გვიჩვენებს, რომ მთავარი ბევრის მიცემა არ არის. მთავარი იმის მიცემაა, რისი საშუალებაც გაგაჩნია. ოღონდ ის არ უნდა შეგებრალოს და ასეთი ქველმოქმედება შენი ცხოვრების პრიორიტეტად უნდა აქციო.

წმინდა შუამავლის მიერ მოგზაურობაში გაწვრთნილმა თანამიმდევრებმა ალლაჰის ნაბრძანები ქველმოქმედებისა თუ მოწყალების გაღებაში საუკეთესო მაგალითები აჩვენეს, მათ დაამტკიცეს ალლაჰისა და მისი შუამავლის მიმართ თავიანთი ერთგულება და სიყვარული. როდესაც წმინდა შუამავალმა თებუკის მოგზაურობისთვის მუსლიმანებს დაუძახა, ღარიბ მუსლიმანთაგან ერთ-ერთი ულბე იბნ ზეიდი ღამის მეორე ნახევარში ლოგინიდან ადგა, ორი მუხლი ნამაზი ილოცა და ალლაჰს შეევედრა:

„დიდო ღმერთო, შენ ჯიჰადზე წასვლა გვიბრძანე, მაგრამ წმინდა შუამავალთან ერთად წასასვლელად შესაჯდომი ცხ-

1. ვაქიდი, 2, 732.



ოველი არ მომეცი. არც წმინდა შუამავალს მიეცი, რომ მეც წამიყვანოს! მე ყოველთვის გავიღე მოწყალება, რისი საშუალებაც გამაჩნდა. ღმერთო, ამ პატარა რამესაც, რაც ხელში შემრჩა, მოწყალებად ვიღებ!“

როდესაც დილა გათენდა ალლაჰის შუამავალთან მივიდა და უთხრა:

– წმინდა შუამავალო! ამას გარდა, სხვა არაფერი გამაჩნია და ამ პატარა რამით მინდა ქველმოქმედებაში ჩემი წვლილი შევიტანო. ამასთან ერთად, ვინც მე მაწყენინა ან ცუდი რამე მითხრა, მათთვისაც მიპატიებია! ამ უძვირფასესი ადამიანის ამგვარი თავდადებული მოქმედების სანაცვლოდ, წმინდა შუამავალმა მას უთხრა:

– ალლაჰს ვთხოვ, კმაყოფილი იყოს შენი ქველმოქმედებით! წმინდა შუამავალს ამის გარდა მისთვის არაფერი უთქვამს. მეორე დღეს კი წმინდა შუამავალმა განაცხადა:

– სად არის ის ადამიანი, ვინც გუშინ მოწყალება გაიღო?

პასუხი ვერავისგან მიიღო.

– სად არის ის ადამიანი, ვინც გუშინ მოწყალება გაიღო? – გაიმეორა კითხვა წმინდა შუამავალმა, მაგრამ ვერც ამჯერად მიიღო პასუხი.

– ვინც გუშინ მოწყალება გაიღო, ფეხზე ადგეს ის ადამიანი! – მესამედ გაიმეორა შუამავალმა. ულბე ფეხზე წამოდგა. წმინდა შუამავალმა მას მიმართა:

*– მე შენი მოწყალება მივიღე. შენთვის სამახარობლო მაქვს! ალლაჰის სახელს ვფიცავ, რომ შენი სახელი იმ ადამიანების სიაში ჩაიწერა, ვისი გაკეთებული ქველმოქმედებისგანაც ალლაჰი კმაყოფილი გახდა!“*[1]

ალლაჰისა და წმინდა შუამავლის ბრძანების შესრულებისთვის, შუამავლის თანამიმდევრები ხელთარსებული ყველა საშუალებით ცდილობდნენ ქველმოქმედებაში თავიანთი წვლილი

1. იბნ ჰაჯერი, ელ ისაბე, 2, 500. იბნ ქესირი, ელსირე, 4, 9, ვაქიდი, 3, 994.

შეეტანათ. მაგრამ იმ ადამიანების საქციელი უფრო გასაკვირია, ვისაც საერთოდ რაიმე არ გააჩნდათ.

ანსარებიდან აბი აქილმა თებუკისაკენ მიმავალ ჯარს ძალიან ცოტა რაოდენობის ხურმა მიუტანა, მაშინ როდესაც ყველაზე უფრო მას უჭირდა.

– წმინდა შუამავალო, ცოტაოდენი ხურმა მოვიტანე, ცოტა კი სახლში დავტოვე! – ალლაჰმა სიუხვე მოგცეს და ის შენი კმაყოფილი გახდეს! – უთხრა და მოტანილი ხურმის შეგროვებულ მოწყალებებში შერევა უბრძანა.[1]

წმინდა შუამავალი, (ჰალალი გზით მოპოვებული თუგინდ ერთი ხურმა იყოს), გაკეთებული ქველმოქმედებით, ალლაჰის მიერ ნაბოძებ სიუხვეს ჰპირდება. (ბუჰარი, ზექათი 8). ეს ნიშნავს, რომ ქველმოქმედებაში დახარჯული ქონება ცხოვრებისთვის მომგებიანი ნაბიჯია, რომელიც განკითხვის დღეს ყოველ ადამიანს მფარველად მოევლინება.

ისეთი თანამიმდევრებიც, იყვნენ, რომლებიც მხოლოდ ღვთისმსახურებას მისდევდნენ და თავის სარჩენად სხვები მათ ხურმას უზიდავდნენ, ერთხელ ზოგიერთებმა გაფუჭებული ხურმა მიუტანეს, მაგრამ როდესაც სხვა საჭმელი აღარ ჰქონდათ, იძულებული გახდნენ ის ეჭამათ. ამ შემთხვევის გამო, ალლაჰმა აიათი გამოგზავნა, სადაც ის ბრძანებს:

يَاأَيُّهَا الَّذِينَ

ءَامَنُوا أَنْفِقُوا مِنْ طَيِّبَاتِ مَا كَسَبْتُمْ وَمِمَّا أَخْرَجْنَا

لَكُمْ مِنَ الْأَرْضِ وَلَا تَيَمَّمُوا الْخَبِيثَ مِنْهُ تُنْفِقُونَ وَلَسْتُمْ

بِآخِذِيهِ إِلَّا أَنْ تُغْمِضُوا فِيهِ وَاعْلَمُوا أَنَّ اللهَ غَنِيٌّ حَمِيدٌ

**„ო, თქვენ ვინც ირწმუნეთ! მოწყალებად გაიღეთ საუკეთესო იმათგან, რაც მოგიგიათ და იმათგან რაც მიწიდან ალმოგი-**

1. თაბერი, თეფსირი, 10, 251.



**ცენეთ. მოწყალებად არ გასცეთ უვარგისი, რისი ამღებიც თვალის დახუჭვის გარეშე თქვენ არ ხართ. იცოდეთ ალლაჰი მდიდარი და ყოვლად (ქებულ) დიდებულია.“**[1]

(სურა ბაყარა, 267)

რა თქმა უნდა, ალლაჰის გზაზე ქველმოქმედების გაკეთების დროს, მთავარია ადამიანის გულში არსებული განზრახვა. ადამიანი თუ დაფიქრდება, თვითონ მიხვდება, თუ რა ფასი ექნება ალლაჰის წინაშე მიცემულ იმ მოწყალებას, როცა ქონების საუკეთესო ნაწილს თავისთვის დაიტოვებს და უფასურს სხვას მისცემს.

იბნ არაბი გადმოგვცემს:

„ერთმა გაჭირვებულმა მეორე ადამიანს, ალლაჰის სახელით, დახმარება სთხოვა. ამ ადამიანმაც სალარო აიღო და შიგნით ხურდა ფულის ძებნა დაიწყო. გაჭირვებული ადამიანი კი მას აკვირდებოდა. მერე ჩემკენ შემობრუნდა და მკითხა:

– იცი, ეს ადამიანი ახლა რას ეძებს?

– არა. – ვუპასუხე მე.

– ეს ადამიანი ახლა ალლაჰის წინაშე თავის საფეხურს ეძებს. იმიტომ, რომ დახმარებას ალლაჰის გამო აკეთებს. როდესაც დიდი ფული მოყვება ხელში, მას სალაროში უკან აბრუნებს, რადგან ფიქრობს, რომ ალლაჰის სიყვარული მის მიმართ ამდენს არ ღირს. ის ძებნას მანამ გააგრძელებს, ვიდრე ხურდა ფულს არ ნახავს.

ბოლოს, როგორც იქნა ამ ადამიანმა ხურდა ფული იპოვა და მათხოვარს მისცა. მათხოვარმა კი მას უთხრა:

– ალლაჰის წინაშე შენი ფასი ამ ფულისოდენაა.“[2]

დედამიწაზე ყოფილან ისეთი ადამიანები, რომლებიც ალლაჰის გზაზე მოწყალების გასაღებად, ძლივს შოულობდნენ პატარა რაღაცას. აგრეთვე, იყვნენ ისეთი ადამიანებიც, ვისაც

1. სურა ბაყარა, აიათი 267.
2. ნიჰათი, ქექლიკი, გვ. 172.





უთვალავი ქონება ჰქონდა. ამათგან ერთ-ერთი – ოსმალეთის იმპერიის 27-ე ფადიშაჰი – მაჰმუდი იყო, რომელიც უამრავ ქონებას გაჭირვებულებს ურიგებდა და სურვილი ყოველთვის ჰქონდა. ქველმოქმედების კეთების სურვილი.[1]

## 5. მუჰამმედ შუამავლის დამოკიდებულება ყურანისადმი

***„....მათ შორის არიან ისეთებიც რომლებიც ღამღამობით სეჯდეს ასრულებენ და ალლაჰის აიათებს კითხულობენ.“***

სურა ალი იმრანი, აიათი 113

წმინდა შუამავალი ალლაჰის მიერ მისთვის გამოგზავნილ ყურანის მიმართ დიდ პატივისცემასა და ყურადღებას იჩენდა. ის ყურანს ყოველთვის დიდი გულისყურით კითხულობდა. მისი თანამიმდევრებიც, საუკეთესო მაგალითის მქონე წმინდა შუამავლის მსგავსად, მას ხელიდან ძირს არ დებდნენ და მის სიტყვებს პირიდან არ იშორებდნენ. ევს იბნ ჰუზეიფე, ამ საკითხთან დაკავშირებით ასე გადმოგვცემს:

„ერთ საღამოს, წმინდა შუამავალმა, ძილის წინა ნამაზის შემდეგ, ჩვენთან მოსვლა დაიგვიანა.

– წმინდა შუამავალო! ჩვენთან მოსვლა რატომ დააგვიანე? – ვკითხეთ მას მოსვლისთანავე. მან გვიპასუხა:

– ყოველდღე ყურანიდან ერთი მონაკვეთის კითხვა თავისთავს დავავალე. მის უკითხავი აქ მოსვლა არ მინდოდა. შუამავალმა დილას თანამიმდევრებს ჰკითხა:

– თქვენ ყურანს როგორ კითხულობთ?

– თავდაპირველად ჩვენ პირველ სამ სურას ვკითხულობთ, შემდეგ კიდევ ხუთს, შემდეგ შვიდს, მეთერთმეტე და მეცამეტე

1. ზექი ქუშოგლუ, გვ. 26.







სურებს ვკითხულობთ ერთად. ამის შემდეგ ჩვენ ვკითხულობთ სურა „ქაფს“ ბოლომდე. ამრიგად, კითხვისას ყურანს ჩვენ შვიდ ნაწილად ვყოფთ.[1]

ჩვენი საყვარელი შუამავალი, წარსდგებოდა რა შუაღამისას ალლაჰის წინაშე სალოცავად, საათობით კითხულობდა ცალკეულ სურებს ყურანიდან და ენით გამოთქმულ სიამოვნებას ღებულობდა.

*„ალლაჰი, ღამეში ორი მუხლის მლოცავი ადამიანის მსგავსად, არავის მოუსმენს.“[2] ამ ჰადისით წმინდა შუამავალმა ყურანის ხანგრძლივი კითხვის უპირატესობა და მადლი ღიად ასახა.*

წმინდა შუამავლის ნაკითხი ყურანი ძალიან გასაგები იყო. ის მას ნელა და ყოველი ბგერის გამოთქმით კითხულობდა.[3] იმიტომ, რომ ალლაჰი წმინდა შუამავალს უბრძანებს:

أَوْ زِدْ عَلَيْهِ وَرَتِّلِ الْقُرْءَانَ تَرْتِيلاً

**„ყურანი ნელ-ნელა და ყურადღებით იკითხე!“[4]**

წმინდა შუამავალი, სხვების მსგავსად, ამ ბრძანებასაც დიდი ყურადღებით მოეკიდა და ისე შეასრულა, როგორც ალლაჰმა უბრძანა.

ყურანის კითხვისთვის მთავარი მხოლოდ ლამაზი ხმა არ არის. ის მუსიკალურად ასაწყობი და საკითხავი არ არის, არამედ უნდა წავიკითხოთ ნელა, გასაგებად და მის ყოველ მნიშვნელობაზე ღრმად დავფიქრდეთ. ამის გამო, ყურანის სწორი კითხვისთვის აუცილებელია თეჯვიდის[5] ცოდნა.

მთელი ცხოვრების მანძილზე ალლაჰის ბრძანებებს დამორჩილებული წმინდა შუამავალი, ყურანის კითხვას უფრო დიდ

1. იბნ ჰანბელი, 4, 9. იბნ მაჯე, სალათი, 178.
2. თირმიზი, ფედაილულ-ყურანი, 17.
3. თირმიზი, ფედაილულ-ყურანი, 23.
4. სურა მუზემმილი, აიათი 4.
5. თეჯვიდი – ყურანის კითხვის წესები.

მნიშვნელობას რამაზანში ანიჭებდა. ჯებრაილ ანგელოზი რამაზნის თვეში მუჰამმედ შუამავალთან ყოველდღე ჩამოდიოდა და ისინი ყურანს ერთმანეთს უკითხავდნენ.[1] გარდაცვალების წინა წლის რამაზანში მათ მხოლოდ ორჯერ გააკეთეს ამგვარი შეხვედრა.[2]

საყვარელ წმინდა შუამავალს, ყურანის როგორც კითხვა ასევე მისი სხვისგან მოსმენაც ძალიან უყვარდა. ძალიან დიდ სიამოვნებას ღებულობდა, როცა მას ცნობილი მკითხველები უკითხავდნენ. აბდულლაჰ იბნ მესუდი გადმოგვცემს, რომ წმინდა შუამავალმა ერთხელ მთხოვა:

*„– ყურანი მიკითხე!*

მე ვუთხარი:

– ალლაჰის შუამავალო, მაშინ, როცა ყურანი შენზე ჩამოვიდა, მე როგორ შემიძლია ის გიკითხო?

– ყურანის სხვისგან მოსმენა ძალიან მსიამოვნებს. ამის შემდეგ სურა „ნისას“ კითხვა დავიწყე. როდესაც 41-ე აიათს მივაღწიე, მითხრა:

– ახლა საკმარისია! როცა მას შევხედე, დავინახე, თვალებიდან ცრემლები ცვიოდა.[3]

წმინდა შუამავალი თუ ყურანის კითხვისას ტიროდა, მაშინ რიგით მუსლიმანებს მართებთ უფრო მეტი დაფიქრება, ალლაჰის რისხვის ეშინოდეთ და მისი უსაზღვრო წყალობის იმედი ჰქონდეთ.

წმინდა შუამავალი ხანდახან ყურანის მკითხავ თანამიმდევარს გაუფრთხილებლად უსმენდა და კმაყოფილი რჩებოდა. ამასთან დაკავშირებით, წმინდა აიშეს მოგონებებიდან ერთ-ერთი ასეთია:

ერთ დღეს, როცა მასთან მისვლა დააგვიანა, წმინდა შუამა-

1. მუსლიმი, ფედაილი, 50.
2. ბუჰარი, ფედაილულ-ყურანი, 7.
3. ბუჰარი, თეფსირი, 4-9. მუსლიმი, მუსაფირინი, 247.



ვალმა ჰკითხა, თუ სად იყო. მან უპასუხა:

– წმინდა შუამავალო! მეჩეთში ერთი კაცი იყო, რომელიც ყურანს კითხულობდა. მე აქამდე მასზე უფრო ლამაზად ყურანის მკითხავი ადამიანი არ მინახავს. დავრჩი და მას მოვუსმინე. ამის შემდეგ, შუამავალი მეჩეთში წავიდა და ნახა, რომ ეს ადამიანი წმინდა სალიმი იყო. მას ასე მიმართა:

*„ალლაჰს დიდ მადლობას მოვახსენებ იმისათვის, რომ ჩემს თანამიმდევრებში შენისთანა ამხანაგი მომცა.“*[1]

### ა. ყურანის კითხვისას მის მნიშვნელობაზე დაფიქრება

ადამიანი ყურანის მნიშვნელობით, სიწმინდითა და მჭერმეტყველებით განცვიფრებულია. ყურანის მკითხავ ადამიანს წმინდა შუამავლის გარეგნობის, ზნეობის, ხასიათისა და ცხოვრების შესახებ ყველაფერი წაკითხული აქვს. ამიტომ მუსლიმანები ვალდებული არიან ყურანი ბევრი იკითხონ, დაფიქრდნენ მის მნიშვნელობაზე და იმის მიხედვით მართონ თავიანთი ცხოვრება. წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„ყურანი იკითხეთ. იმიტომ, რომ ყურანი განკითხვის დღეს მის მკითხავ ადამიანს დამხმარედ მოევლინება.“*[2]

*„ვინც ყურანიდან ერთ ასობგერას წაიკითხავს, მისთვის ერთი სიკეთე არსებობს. ყოველი სიკეთის სანაცვლოდ კი ათი მადლია. მე არ ვამბობ, რომ „ელიფ ლაამ მიიმ“ ერთი ასობგერაა, არამედ „ელიფიც“ ერთი ასობგერაა, „ლამიც“ და „მიმიც.“*[3]

წმინდა შუამავალი ამგვარი ჰადისებით მუსლიმანებს ყურანის კითხვისკენ მოუწოდებს. ერთ-ერთი მუსლიმანის მიერ ყურანის თავიდან ბოლომდე წაკითხვის შემდეგ, ხელმეორედ მისი კითხვის დაწყება თუ რაოდენ მნიშვნელოვანია, ეს შემდეგ მაგალითში კარგად ჩანს:

1. იბნ ჰანბელი, 6, 165.
2. მუსლიმი, მუსაფირინი, 252.
3. თირმიზი, ფედაილულ-ყურანი 16.

ერთი ადამიანი წმინდა შუამავალთან მივიდა და უთხრა:

„ – წმინდა შუამავალო! ყველაზე კარგი საქმის გამკეთებელი ადამიანი რომელია? წმინდა შუამავალმა უპასუხა:

– ყურანის თავიდან ბოლომდე წამკითხავი და ყოველი წაკითხვის შემდეგ ხელმეორედ კითხვის დამწყები ადამიანი.“ [1]

მართალია, ყურანის კითხვა ძალიან დიდი მადლია. მაგრამ მთავარი – მისი მნიშვნელობის გაგება და იმის მიხედვით ცხოვრებაა. ამიტომ ყურანის კითხვას განსაკუთრებული მიდგომა სჭირდება. ეს მიდგომა კი ალლაჰის სიყვარულითა და დიდი მონდომებით მისი კითხვაა. ყურანის კანონებზე დაფიქრება, მისი ბრძანებების შესრულება, მისი მაგალითების გადმოღება და ცხოვრებაში გატარება, ალლაჰის სახელის ხსენების დროს „სუბჰანელლაჰის“ თქმა ან სამოთხისა და ჯოჯოხეთის სახელების წაკითხვის დროს ალლაჰზე შეფარება, ყოველი მუსლიმანი ადამიანის მოვალეობაა.

მორწმუნე ადამიანი დარწმუნებული უნდა იყოს იმაში, რომ მას ყურანის კითხვაში ალლაჰი ხედავს და უსმენს. მას ისეთი გრძნობა უნდა ჰქონდეს, თითქოს ალლაჰს ესაუბრება. მან უნდა იფიქროს ალლაჰის დიდებაზე, ძალაუფლებასა და შესაძლებლობაზე. ალლაჰს პატიება და შეწყალება უნდა სთხოვოს. მას თვალწინ უნდა წარმოუდგეს ალლაჰის მიერ განადგურებული მტრების მდგომარეობები. მას უნდა გაახსენდეს ალლაჰის შუამავლები და მათი მეგობრები. ერთი სიტყვით, ყურანი ყველამ გასაგებად უნდა იკითხოს. იმ ადამიანს, ვისაც მისი მნიშვნელობა არ ესმის, ყურანის მიმართ მაინც დიდი პატივისცემა მართებს. თუ შესაძლებლობა არსებობს, ასეთმა ადამიანმა ყურანის „თეფსირი“ უნდა წაიკითხოს და მისი მნიშვნელობის გაგებას შეეცადოს. თუ ამასაც ვერ მოახერხებს, მაშინ სხვის მიერ გაკეთებული ქადაგება უნდა მოისმინოს.

წმინდა შუამავლის თანამიმდევრები, როდესაც შუამავლისგან ათ აიათს დაისწავლიდნენ, სანამ მის მნიშვნელობას კარგად არ აღიქვამდნენ, სხვა აიათებზე არ გადადიოდნენ. ისინი

1. თირმიზი, ყირაათი, 11.



ამბობდნენ, რომ ასეთი ხერხით ცოდნასა და საქმეს ერთად ვსწვლობთო.[1] მაგალითად, იმამი მალიქი გადმოგვცემს, რომ აბდულლაჰ იბნ ომარმა სურა „ბაყარას“ შესწავლას რვა წელი მოანდომა.[2] იმამი მალიქის გადმოცემულს ელ-ბაჯი ამატებს: „ეს მდგომარეობა იმას არ ნიშნავს, თითქოს აბდულლაჰ იბნ ომარს დაზეპირების უნარი დაბალი ჰქონდა. ის ყურანს თავისი მნიშვნელობის ერთად სწავლობდა და მის ბრძანებებს ცხოვრებაში ატარებდა. სწორედ, ამის გამო დაჭირდა სურა „ბაყარას“ შესასწავლად რვა წელი.“[3]

მევლანა ყუდდუსი სირრუჰი გადმოგვცემს:

*„ალლაჰის შუამავლის დროს, თანამიმდევრებიდან ვინც ერთ ან ნახევარ სურას დაიზეპირებდა, ხალხი მას დიდი პატივისცემით ექცეოდა და ყველას თითით აჩვენებდნენ მასზე. ეს იმას ნიშნავდა, რომ იმ ადამიანს ყურანი ძალიან კარგად ესმოდა. ისინი ალლაჰის ამ წიგნს თითქოს „ჭამდნენ“ და საკუთარ სიცოცხლესაც კი უძღვნიდნენ. რა თქმა უნდა, არიან ისეთებიც, რომლებსაც ყურანი სწყევლის:*

*„არსებობენ ყურანის ისეთი მკითხველები, ვისაც ის მხოლოდ წყევლის!“ ეს ნათქვამია ზუსტად იმ ხალხზე, ვინც სრულებით არ უფიქრდება ალლაჰის წიგნის არსზე.“*[4]

ყურანის მნიშვნელობა უსასრულო და უკიდეგანო ოკეანეა. როგორც მუჰამმედ ფარსა ბრძანებს: „ყურანის აიათებისა და ასობგერების მნიშვნელობა მთლიანად რომ გამოაშკარავებულიყო, მის სიმძიმეს შვიდი სართული ცა და დედამიწა ვერ გაუძლებდა.“ ყურანზე მრავალი ადამიანის მუშაობის შედეგად დამტკიცდა, რომ მასში არსებული ინფორმაციის ძალზე ცოტა რამ არის ჩვენთვის ცნობილი.

„ალლაჰისა და სხვა არსებათა შესახებ, მრავალი საკითხი ყურანში ყველაზე საუკეთესოდ არის მოცემული. ამას გარდა,

1. იბნ ჰანბელი, 5, 410.
2. მუვათთა, ყურანი, 11.
3. ქეთთანი, 2, 191.
4. ფიჰი, მაფიჰი, გვ. 78.

ბევრი საკითხი ჯერ კიდევ ამოუხსნელია, რომლის პასუხიც მასში იმალება და მათი ამოხსნის დრო ჯერ კიდევ არ დამდგარა.“

დღესდღეობით, ჩვენი მთავარი ამოცანა, ყურანის იმ უსაზღვრო ოკეანის მსგავსი მნიშვნელობის გაგება და ცხოვრებაში გამოყენებაა, რომელიც ყურანში ღიად არის მოცემული. ამჟამად ამის ცოდნა ჩვენთვის ნამდვილად საკმარისი იქნება.

ამიტომ ყურანი არ არის ის წიგნი, რომელიც ჩვეულებრივ იკითხება. მის მიმართ საჭიროა სათანადო პატივისცემა და რწმენა იმისი, რომ ის დღეს ერთადერთი ჭეშმარიტი რელიგიური წიგნია დედამიწაზე. ყურანის მეშვეობით სარგებლის მიღება მხოლოდ მისდამი კეთილგანწყობით შეიძლება. ღვთისმოშიშობა ალლაჰის დაფასებას ნიშნავს. განათლებული და მორწმუნე ადამიანი ალლაჰის მოყვარული და მისი დამფასებელია, რადგან ყურანის კითხვის დროს, როცა მისი მნიშვნელობა ესმის, ტირილს იწყებს და ალლაჰის წინაშე სეჯდეს აკეთებს. ყურანში ალლაჰი ბრძანებს:

وَيَخِرُّونَ لِلْأَذْقَانِ يَبْكُونَ وَيَزِيدُهُمْ خُشُوعًا

**„...და ისინი ტირილით სეჯდეს გააკეთებენ. ყურანი მათ პატივისცემას გააძლიერებს.“[1]**

მათ, ვინც ყურანს მუდმივად კითხულობდა, ყურადღებით მის შინაარს ჩაუფიქრდებოდა და მისი დებულებებით პირად ცხოვრებაში ხელმძღვანელობდა, შუამავალი მუჰამმედი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) „ეჰლი ყურანს“ უწოდებდა. ყურანი, განკითხვის დღეს, ღამეში – უძილოდ და დღისით უწყლოდ დარჩენილებს, დახმარებას გაუწევს.[2]

*„განკითხვის დღეს ყურანი და მისი მიმდევარი ადამიანები სამსჯავრო მოედანზე შეიკრიბებიან. ამ დროს სურები „ბაყარა“ და „ალი იმრანი“ სათავეში მოექცევიან და ორივე მათი*

1. სურა ისრა, აიათი 109.
2. იბნ მაჯე, ედები, 52.



*მკითხველი ადამიანების დაცვაში ერთმანეთს შეეჯიბრება.“* [1]

წმინდა შუამავლის თქმით, ყურანის მკითხველები მხოლოდ საკუთარ თავს კი არა, ახლობლებსაც დაეხმარებიან.

*„ვინც ყურანს იკითხავს და მისი ბრძანებების მიხედვით მოიქცევა, განკითხვის დღეს თავის მამას ერთ გვირგვინს დაადგამს თავზე. ამ გვირგვინის შუქი ამქვეყნად ერთ სახლში მოთავსებული მზის შუქზე უფრო ლამაზია. ამის მერე დაფიქრდით, თუ თვით მკითხველს თავს როგორი ლამაზი გვირგვინი დაედგმება“* [2]

ყურანის მხოლოდ დამზეპირებლები და მისი ლამაზი ხმით მკითხველები, მანამ არ ჩაითვლებიან „ყურანის მიმდევრებად“, ვიდრე მისი კანონების შესაბამისად არ მოიქცევიან. მუსლიმანებისთვის მთავარი ყურანის მეგზურად არჩევაა.

„ყურანის მკითხველო ადამიანო! გული გაიხსენი და ალლაჰის ნაბრძანები ყურანი ისე მოისმინე! მოისმინე მისი სიტყვები მისგანვე. მკითხველის მელოდიური ხმა ზოგჯერ დაბრკოლებაა. ფრთხილად იყავი! არ გაირინდო მის ხმაში!“

ყურანის სწავლისა და გაგებისთვის ერთად შეკრება და სემინარის ჩატარება, წმინდა შუამავლის მოწონებული და ერთ-ერთი კარგი საქმეა. ამ საქმის გამკეთებელი ადამიანების მონაგები შემდეგ ჰადისშია მოცემული:

*„ადამიანთა ჯგუფი, რომელიც ალლაჰის სახლებიდან რომელიმეში შეიკრიბება და ყურანს იკითხავს, ხოლო მერე მის მნიშვნელობაზე ისაუბრებს, ალლაჰი შეიბრალებს და უხვად დააჯილდოვებს. ამის შემდეგ ალლაჰი მათ თავის გვერდით მდგომ ადამიანებს შორის მოიხსენიებს.“* [3]

ყურანზე უდიდესი პატივისცემით მომპყრობ წმინდა შუამავალს ის თანამიმდევრებიც ძალიან უყვარდა და აფასებდა, რომლებიც ისევე იყვნენ განწყობილი ყურანის მიმართ, როგორც

1. მუსლიმი, მუსაფირინი, 253
2. აბუ დავუდი, ვითრი, 14.
3. მუსლიმი, ზიქრი, 38.

თვითონ. საყიფის ტომში წლოვანებით ყველაზე პატარა ოსმან იბნ ებილ ასი ყურანის ყველაზე კარგი მცოდნე იყო.

საყიფის გვარის წარმომადგენლები, ასაკით ყველაზე პატარა ოსმანს ცხოველების მეთვალყურედ ტოვებდნენ. შუადღის სიცხეში, როდესაც უფროსები ჩაიძინებდნენ, ოსმანი წმინდა შუამავალთან მივიდოდა და სარწმუნოების შესახებ შეკითხვებს უსვამდა, ყურანის კითხვას უსმენდა და სწავლობდა. ამ მეთოდით წმინდა შუამავლისგან მან ბევრი სურა დაიზეპირა.

ოსმანმა თავის უფროსებისგან ჩუმად მუსლიმანობა მიიღო. ის როდესაც წმინდა შუამავალს ვერ ნახავდა, ხან აბუ ბაქრთან, ხან უბეი იბნ ქაābთან მივიდოდა, შეკითხვებს დაუსვამდა და ყურანს იკითხავდა. ოსმანის ასეთი ქცევა წმინდა შუამავალს ძალიან მოსწონდა. ის მას ძალიან უყვარდა. როდესაც საყიფის გვარის წარმომადგენლებმა თავიანთ სახლებში დაბრუნება მოისურვეს, წმინდა შუამავალს უთხრეს:

– წმინდა შუამავალო! ჩვენ შორის ერთ-ერთი იმამად დაგვინიშნე! წმინდა შუამავალმა იმამად მათ, თავიანთ გვარში ასაკით ყველაზე უმცროსი – ოსმანი დაუნიშნა.[1]

ჯაბირის გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალმა უჰუდის ბრძოლაში შეჰიდად დაღუპული ადამიანების გვამები ყოველ სასაფლაოსთან ორ-ორი მოატანინა:

„– ამათგან უფრო კარგად ყურანი ვინ იცოდა?“ – ჰკითხა თანამიმდევრებს. ვისაც კარგად სცოდნოდა ყურანი, ის ყიბლის მხარეს ჩაადებინა.[2]

ყველა ეს შემთხვევა ნათელი დადასტურებაა იმის, რომ ყურანის მკითხველებს განსაკუთრებული ადგილი უჭირავთ როგორც ალლაჰის ისე მისი შუამავლის წინაშე.

1. იბნ სადი, 5, 508. იბნ ჰაშიმი, 4, 185. იბნ ჰანბელი, 4, 218.
2. ბუჰარი, ცენაიზი, 73-75.



## ბ. თანამოაზრეების დამოკიდებულება ყურანისადმი

წმინდა შუამავალთან ერთად აღზრდილი თანამიმდევრები, შუამავლის მსგავსად, ყურანს დიდ მნიშვნელობას ანიჭებდნენ. ყურანმა მათ გულებში მნიშვნელოვანი ადგილი დაიჭირა და მათი ცხოვრების მეგზური გახდა. ისინი ყურანს ძალიან ბევრს კითხულობდნენ. მათ სურდათ, რომ არც ერთ დღეს ყურანის კითხვის გარეშე არ ჩაევლო. შუამავლის თანამიმდევრები დღეს ყურანის კითხვით იწყებდნენ. იმ ადამიანებსაც, ვისაც თვალის პრობლემები ჰქონდა, მათაც ყურანის კითხვას ურჩევდნენ. წმინდა ოსმანმა ყურანი იმდენი იკითხა, რომ ორი წიგნი დააძველა.[1]

ომარ იბნ ჰატტაბი ლამაზი ხმის მქონესა და ყურანის კარგად მკითხავ აბუ მუსა ელ ეშარის ხანდახან ეტყოდა:

– აბუ მუსა, ალლაჰი გაგვახსენე. ამის შემდეგ აბუ მუსაც ყურანს იკითხავდა.[2] ერთხელ აბუ მუსას ომარ იბნ ჰატტაბმა უთხრა:

– ძმაო, მიდი ალლაჰის გახსენებით აგვაღფრთოვანე! აბუ მუსამ ყურანის კითხვა დაიწყო. ცოტა ხნის შემდეგ წმინდა ომარს ნამაზის სალოცავად დაუძახეს. ყურანის მოსმენით გაბრუებული წმინდა ომარი როცა გონს მოვიდა, თქვა:

– ჩვენ ნამაზზე არ ვიყავით?[3] ასეთი კითხვით გაკვირვება გამოხატა. აქედან ნათლად ჩანს, რომ თანამიმდევრები არა მარტო ყურანის კითხვით, არამედ მისი მოსმენითაც იყვნენ გატაცებული და ამასთანავე დიდ სიამოვნებასაც ღებულობდნენ.

წმინდა შუამავალი თავის თანამიმდევრებს ყურანის ბევრ კითხვას ურჩევდა, მაგრამ გადაჭარბებას უკრძალავდა. რომელი საკითხიც არ უნდა იყოს, თუგინდ ეს რელიგიას ეხებოდეს, მისი გადაჭარბება არც ალლაჰს და არც წმინდა შუამავალს არ უბრძანებია. აბდულლაჰ იბნ ამრ იბნ ასი გადმოგვცემს:

1. ქეთთანი, 2, 197.
2. აბუ ნუაიმი, 1, 258.
3. იბნ სადი, 4, 109.





„წმინდა შუამავალმა ერთხელ მითხრა:

– შენ ყოველდღე რომ მარხული ხარ და ყოველღამე „ხათმს“[1] კითხულობ, რას ფიქრობ, მე ამის შესახებ არაფერი ვიცი?

მე ვუპასუხე:

– რა თქმა უნდა, იცი, წმინდა შუამავალო! მაგრამ მე მსურს ამით მხოლოდ ალლაჰის კმაყოფილება მოვიპოვო წმინდა შუამავალმა მითხრა:

– დავუდ შუამავლის მსგავსად, მარხვა შეასრულე! იმიტომ, რომ ის ალლაჰის გაჩენილი ადამიანებიდან ერთ-ერთი ყველაზე კარგი ღვთისმსახური იყო. თვეში ერთხელ კი „ხათმი“ წაიკითხე!

– წმინდა შუამავალო, მე უფრო მეტის გაკეთების შესაძლებლობა გამაჩნია.

– მაშინ ათ დღეში ერთი „ხათმი“ წაიკითხე!

მე კიდევ ვუთხარი:

– ამაზე კიდევ უფრო მეტის გაკეთება შემიძლია, წმინდა შუამავალო!

– მაშინ შვიდ დღეში ერთი „ხათმი“ წაიკითხე, ეს უკვე ნამდვილად საკმარისი იქნება! შენ ნამდვილად არ იცი, თუ რამდენი უნდა იცოცხლო, ამიტომ მერე გაგიჭირდება“.

აბდულლაჰ იბნ ამრი შემდეგს გადმოგვცემს:

„როდესაც მოვხუცდი, წმინდა შუამავლის ნათქვამ მდგომარეობაში ჩავვარდი და ვისურვე მისი რჩევა გამეთვალისწინებინა.

ამ უდიდესმა თანამიმდევარმა, წმინდა შუამავლის სიტყვა რომ არ დაიჯერა, მისი შეცდომის არსს გვიან ჩასწვდა და დიდი სიძნელის მიუხედავად, მაინც ცდილობდა წმინდა შუამავალზე მიცემული სიტყვის შესრულებას. თავისი სიცოცხ-

1. ხათმი – ყურანის თავიდან ბოლომდე წაკითხვა.







ლის უკანასკნელ დღეებში, თვითონ როდესაც ველარ შეძლო კითხვა, სხვას აკითხებდა ყურანს და თვითონ ისმენდა. რაც შეეხება მარხვას, ის რამდენიმე დღეს, ძალის მომატების მიზნით, საჭმელს ჭამდა და შემდეგ მარხვის გაცდენილ დღეებს ასრულებდა, რათა წმინდა შუამავალზე მიცემული სიტყვა არ დაერღვია.[1]

მუჰამმედ უმმანი ბრძანებს:

*„თუკი რომელიმე თქვენგანს ღამეში ყურანის კითხვის დროს ენა შეებორკება და ვერც მის მნიშვნელობას მიხვდება, მაშინვე დაწვეს.“*[2]

*„ძილბურანში ნამაზის მლოცავი ადამიანი, პატიების თხოვნის ნაცვლად, თავისთავს გალანძღავს.“*[3]

აქ ღიად აღნიშნულია, რომ ასეთ ფორმაში ადამიანები თავიანთ თავს ზარალს მიაყენებენ.

## 6. ᲛᲣᲰᲐᲛᲛᲔᲓ ᲨᲣᲐᲛᲐᲕᲚᲘᲡ ᲓᲐᲤᲘᲥᲠᲔᲑᲐ (ᲗᲐᲤᲐᲥᲥᲣᲠᲘ)

***რა ლამაზი წიგნია სამყარო, რომლის თითოეულ გვერდზე გაკვეთილად ასაღები ათასობით სიბრძნე იკითხება.***

ზია ფაშა

სიტყვა „თაფაქური“ ლექსიკურად ღრმა ჩაფიქრებას ჭკუის ვარჯიშს, რაიმე პრობლემის გადაწყვეტას ან რაიმე საგანზე ყურადღების კონცენტრირებას ნიშნავს. ეს ადამიანის ერთ-ერთი კარგი და საჭირო თვისებაა. ამ გზით ადამიანი სწორი გადაწყვეტილების მიღებას ცდილობს. სწორედ ამ თვისებით არის ადამიანი სხვა სულიერებისგან განსხვავებული. ადამიანი

1. ბუჰარი, სავმი, 55-56-57. მუსლიმი, სიამი, 181-193.

2. მუსლიმი, მუსაფირინი, 223.

3. აბუ დავუდი, თათავვუ. 18.

როდესაც დაფიქრდება ალლაჰის სიდიადეს, მისი გაჩენილების, მის მიერ ნაბოძები სარჩო-სანოვაგის, სილამაზის, ერთიმეორეზე მიყოლებული დღე-ღამისა და ამქვეყანაზე დროებითი ცხოვრების არსს უფრო კარგად შეიცნობს.

თაფაქქური ანუ დაფიქრება – ალლაჰის პატივისცემისა და მორჩილების, მისდამი მიდრეკილების, ამქვეყნიური სურვილებისგან თავის დაცვის, ალლაჰის გაჩენილი სატანჯველებისგან გადარჩენის ერთადერთი სწორი გზაა. ალლაჰის სიდიადეზე დამფიქრებელი ადამიანი რწმენას გაიძლიერებს, რადგან ნამდვილი რწმენა ადამიანმა მხოლოდ ფიქრით შეიძლება მოიპოვოს. ამის გამო, ყურანის მრავალ აიათში ალლაჰი ადამიანს დაფიქრებას უბრძანებს.

ფიქრი შეიძლება მხოლოდ ისეთ საგნებზე, რომელთა წარმოდგენაც გონებრივად შესაძლებელია. ამიტომ ნებადართულია წარმოდგენა და დაფიქრება ალლაჰის ქმნილებებზე,მაგრამ კატეგორიულად აკრძალულია ღმერთის წარმოდგენა რაიმე სახით. ე.ი. მისი რაიმეზე მიმსგავსება დიდი დანაშაულია. წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„ალლაჰის გაჩენილების შესახებ დაფიქრდით, მაგრამ მისი შეხედულებისა და ფიზიკური ფორმის შესახებ, ნუ დაფიქრდებით! იმიტომ, რომ ალლაჰის წარმოდგენას მისთვის შესაფერისი ფორმით თქვენ ვერ შეძლებთ!“*[1]

მაგრამ ალლაჰის თვისებებისა და მისი გაჩენილების შესახებ დაფიქრება, ყველა ადამიანისთვის აუცილებელია. იმიტომ, რომ ფიქრი ცოდნის მარცვალია. ადამიანის გულსა და ჭკუაში დათესილი ეს მარცვალი დროის განმავლობაში, უეჭველად, რამდენადმე მეტ მოსავალს მოგვცემს.

ალლაჰის მიერ ნაბოძები სარჩო-სანოვაგის მიმართ დაფიქრება ერთ-ერთი ძვირფასი ღვთისმსახურებაა. წმინდა შუამავლის პირველი ღვთისმსახურებაც სწორედ ფიქრი იყო. ჰირას გამოქვაბულში ის ალლაჰის სიდიადეზე ფიქრობდა. ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

1. დეილემი, 2, 56.



*„ჩემმა მბრძანებელმა მიბრძანა:*

*– „როგორც ჩუმად, ასევე აშკარად – ყველა მდგომარეობაში ალლაჰის შიში!*

*– როგორც გაბრაზების, ასევე სიხარულის დროს, სამართლიანი გადაწყვეტილების მიღება!*

*– როგორც სიღარიბის, ასევე სიმდიდრის დროს ეკონომიურად მოქცევა!*

*– ჩემთან ურთიერთობის გამწყვეტ ადამიანზე საჩუქრის გაკეთება!*

*– მივცე მას, ვინც პატივს მომაკლებს!*

*– პატიება მათზე, ვინც მე მაწყენინა.*

*– ჩუმად ყოფნის დროს ფიქრი!*

*– ისეთი საუბარი, რომელიც ღვთისმსახურებად ჩაითვლება!*

*– ნორმალური გამოხედვა!*

*– სიკეთისაკენ მოწოდება!“*[1]

ალლაჰის ამგვარი ბრძანებების მიმართ მორჩილი წმინდა შუამავალი, გაჩუმებულ მდგომარეობაში ფიქრს ძალიან დიდ ყურადღებას აქცევდა. ჰინდ იბნ აბუ ჰალე წმინდა შუამავლის შესახებ გადმოცემის დროს ასე ბრძანებს:

„წმინდა შუამავალი ყოველთვის დარდიანი და დაფიქრებული იყო. მას თავისუფალი დრო არასდროს ჰქონდა. უადგილო ადგილას არასდროს ლაპარაკობდა. ის გაჩუმებული უფრო მეტხანს იყო, ვიდრე საუბრის დროს. ლაპარაკის დაწყებისას, ისე როგორც დამთავრებისას, ალლაჰის სახელს ახსენებდა.“[2]

იუსუფ ჰერმედანი, მუსლიმანი ადამიანის ყოველი მოქმედების დროს, დაფიქრების საჭიროებაზე საუბრობს: „ადამიანში როდესაც ალლაჰის რწმენა გაჩნდება, ისლამის ქცევებიც მას უკან მიჰყვება. ამ ორი რამის, ანუ როგორც საქმისა და

1. იბრაჰიმ ჯანანი, ჰადის ანსიკლოპედისი, 16, 252.
2. იბნ სადი, 1, 422-423.

ფიქრის ერთად თავმოყრაა შესაძლებელი, ისე მათი შერწყმაც აუცილებელია!“[1]

ყურანში ალლაჰი, წარსულში ზოგიერთი ტომის ამაღლებ-ისა და ზოგიერთის დამცირების შესახებ, დაფიქრებას გვიბრ-ძანებს.[2] ჩვენზე ადრე მოსული ტომების განადგურების დღეე-ბისა და მიზეზების შესახებ დაფიქრება, ადამიანის ამქვეყნიური სულიერი სურვილების დაოკებასა და ცოდვებისგან თავის დაცვას უზრუნველყოფს. ალლაჰი ბრძანებს:

**„ნუთუ ისინი** (ერთხელაც) **არ დაფიქრებულან, რომ ალლაჰ-მა შექმნა ცა და დედამიწა, აგრეთვე ისინი, რაც მათ შუაშია, ჭეშ-მარიტებასთან სრული შესაბამისობით და მხოლოდ წინასწარ განსაზღვრული ვადით? მაგრამ მრავალი ადამიანი უარყოფს, რომ თავიანთი ბრძანებლის წინაშე წარსდგებიან. ნუთუ ისინი არ მოგზაურობდნენ დედამიწაზე და არ დაუნახავთ, როგორი იყო მათი ბოლო, ვინც ცხოვრობდა მანამდე? ისინი ჭარბობდნენ მათ სიძლიერეში, ისინი ხნავდნენ მიწას და აგებდნენ უფრო კარგ ნაგებობებს ვიდრე** (მექელი მრავალღმერთიანები) **მათთან გამოჩნდნენ შუამავლები ნათელი სასწაულებით. ალლაჰი არ მოპყრობია მათ არასამართლიანად, ესენი თვითონ არიან უსა-მართლონი თავიანთ თავთან.“[3]**

საყვარელმა შუამავალმა სიკვდილის შესახებაც ბევრი ფიქრი უბრძანა ადამიანებს. იმიტომ, რომ ადამიანი როდესაც ამქვეყანაზე ურთიერთობას გაწყვეტს, მან თავისი გაკეთებ-ული კარგისა და ცუდის შესახებ ალლაჰის წინაშე პასუხი უნდა აგოს. ამიტომ, სანამ დროა, უნდა დაფიქრდეს, რომ ეს დღე ოდესმე აუცილებლად დადგება და ამისთვის გარკვეული სამზადისი მომზადებული უნდა ჰქონდეს. ანუ აქედან გამომ-დინარეობის, რომ სიკვდილზე ფიქრი ცხოვრებას აზრს მატებს და იმქვეყანას ალამაზებს.

ადამიანის მიერ ჩადენილი ცოდვების შესახებ დაფიქრება და ალლაჰისგან პატიების თხოვნა, ალლაჰის გაჩენილი ტანჯვა-

1. რუთბეთულ ჰაიათი, გვ. 60.
2. იბრაჰიმი 14-5.
3. სურა რუმი, აიათები 8-9.



წამების შესახებ დაფიქრება, სიკვდილის გახსენება და ფიქრი იმაზე, თუ როგორ უნდა გაატაროს დარჩენილი სიცოცხლე, ალლაჰისთვის ადამიანის ყველაზე საყვარელი მოქმედებებია. წმინდა შუამავალი ფიქრისთვის ძირითადად ღამეს იყენებდა. თვალცრემლიანი ფეხების დასიებამდე რუქუსა და სეჯდის სახით ალლაჰის წინაშე წარმდგარი – ყოველივე ამაზე ფიქრობდა.

ათა ალლაჰმა შეიწყალოს წმინდა აიშეს შეეკითხა:

– წმინდა შუამავლის ყველაზე გასაოცარი მდგომარეობის შესახებ შეგიძლია, მითხრა? წმინდა აიშემ უპასუხა:

– მისი რომელი მდგომარეობა არ იყო გასაკვირი! ერთ ღამეს ჩემთან მოვიდა და ლოგინში დაწვა. შემდეგ მკითხა:

– ნებას მომცემ, რომ ავდგე და ალლაჰს ვემსახურო?

მე ვუპასუხე:

– ალლაჰს ვფიცავ, რომ შენთან ერთად ყოფნა ძალიან მიყვარს, მაგრამ ის უფრო მიყვარს და ვაფასებ, რაც შენ გიყვარს. ამის შემდეგ ადგა, აბდესი აიღო, ნამაზის სალოცავად დადგა და ძალიან ბევრი იტირა. იმდენი იტირა, რომ ცრემლები გულმკერდზე ჩამოსდიოდა. მერე რუქუზე წავიდა და იქაც იტირა. მერე სეჯდეზე დავიდა და იქაც იტირა. სეჯდედან თავი წამოწია და კიდევ ერთხელ იტირა. ეს მდგომარეობა მანამ გაგრძელდა, სანამ ბილალი მოვიდოდა და დილის ლოცვისთვის ეზანს იკითხავდა. ბილალმა როცა დაინახა მტირალი შუამავალი, ჰკითხა:

– წმინდა შუამავალო! წარსული და მომავალი ცოდვების ალლაჰის მიერ პატიების შემდეგ, რა გატირებს?

– ალლაჰისთვის უამრავი მადლობის გადამხდელი ადამიანი არ ვიყო? ვფიცავ ალლაჰს, ამ ღამეს ისეთი აიათი ჩამოვიდა, რომ სირცხვილი იმ ადამიანებს, ვინც მას წაიკითხავს და მასზე არ დაფიქრდება! – თქვა და აიათი წაიკითხა:





إِنَّ فِي خَلْقِ السَّمَوَاتِ وَالْأَرْضِ وَاخْتِلَافِ اللَّيْلِ

وَالنَّهَارِ لَآيَاتٍ لِأُولِي الْأَلْبَابِ

**„ჭეშმარიტად, ცისა და დედამიწის შექმნაში, ასევე დღისა და ღამის მონაცვლეობაში გონიერთათვის სასწაულებია გამოხატული. ვინც ახსენებენ ალლაჰს მდგომარე, მჯდომარე, მწოლიარე და ცისა და დედამიწის შექმნაზე ფიქრობენ და ამბობენ: „ღმერთო ჩვენო! შენ ტყუილუბრალოდ არ შეგიქმნია. შენ უფაქიზესი ხარ! ცეცხლის ტანჯვისგან დაგვიფარე ჩვენ!“[1]**

ალლაჰი სხვა აიათებში გვაუწყებს, რომ ურწმუნოები ამქვეყნიდან ისე წავიდნენ, რომ მათ ალლაჰის გაჩენილებიდან მისი ერთობის დამამტკიცებელი არაფერი შეუმჩნევიათ. ალლაჰის საყვარელი და მორწმუნე ადამიანები კი მას ხშირად იგონებენ. ისინი ბევრს ფიქრობენ ალლაჰის მიერ გაჩენილი ცის, დედამიწის, ადამიანისა და სხვა არსებების, შესახებ, რომლებიც მხოლოდ მის განკარგულებაში არიან. ირგვლივ ყოველთვის ალლაჰის ძალასა და უფლებას ხედავენ. ისინი ხვდებიან, რომ ეს ყველაფერი ტყუილუბრალოდ არ არის შექმნილი. მათ იციან, რომ ალლაჰი ყოველგვარი ნაკლისგან დაცულია. ამიტომ ცდილობენ მასთან დაახლოებას. ბოლოს კი უდიდესი ძალაუფლების მქონე ალლაჰისგან პატიებასა და ჯოჯოხეთისგან გადარჩენას ითხოვენ.

**„არ დაფიქრდებით?“ „ვინც დაფიქრდება, მათთვის მტკიცებულებები არსებობს!“** – ალლაჰი ყურანის მრავალ ადგილას ამ სიტყვებით მორწმუნეებს ფიქრისკენ მოუწოდებს. მან ადამიანის დასაფიქრებლად უთვალავი არსება გააჩინა, ყველაფერი, რაც ცაში, დედამიწაზე და მათ შორის არსებობს. ერთ აიათში ალლაჰი ბრძანებს:

**„**(ალლაჰს) **იმ**(წყლ)**ით თქვენთვის მარცვალი, ზეთისხილი, ფინიკი, ყურძენი და ყოველგვარი ნაყოფი მოჰყავს. ჭეშმარიტად, ყოველივე ამაში – დამფიქრებელი ხალხისთვის სასწაულია.[2]**

1. სურა ალი იმრანი, აიათები 190; იბნ ჰიბბანი, 2 386.
2. სურა ნაჰლი, აიათი 11.



როდესაც ადამიანი ნამაზზე დგას, ეს თავისთავად ალლაჰის სიდიადის შესახებ ფიქრს ნიშნავს. აბუ ზერრი ამასთან დაკავშირებით ასე ბრძანებს:

„წმინდა შუამავალი ერთ დღეს ფეხზე მდგომარე კითხულობდა:

إِنْ تُعَذِّبْهُمْ فَإِنَّهُمْ عِبَادُكَ

وَإِنْ تَغْفِرْ لَهُمْ فَإِنَّكَ أَنْتَ الْعَزِيزُ الْحَكِيمُ

**„თუკი შენ დასჯი მათ, ისინი ხომ შენი მონა-მსახურები არიან. ხოლო თუკი აპატიებ მათ, შენ ხომ უდიდესი და ბრძენი ხარ.“[1]**

ეს აიათი წმინდა შუამავალმა დილამდე ფეხზე მდგომარე იკითხა.“[2]

როგორც ამ აიათებიდან და ჰადისებიდან ჩანს, ყოველი ღვთისმსახურება, საუბარი, ყოველგვარი მოქმედება დაფიქრებით უნდა გაკეთდეს. წმინდა ალი, კითხვის დროს დაფიქრების შესახებ, ასე ბრძანებს:

„დაუფიქრებლად ნაკითხ ყურანსა და უმიზნოდ გაკეთებულ ღვთისმსახურებას არავითარი სიკეთე არ მოაქვს. ნამდვილი განათლებული და ჭკვიანი ადამიანი ისეთია, რომელიც ალლაჰისგან გადარჩენის იმედს არასდროს დაკარგავს და ყურანზე წინ არაფერს დააყენებს.“ [3]

ალლაჰი, ისე როგორც მორწმუნეებს, ასევე ურწმუნოებსაც დაფიქრებისკენ მოუწოდებს:

**„უთხარი** (მუჰამმედ)**: „მე მოგიწოდებ თქვენ მხოლოდ ერთისკენ: დადექით ალლაჰის წინაშე ორ-ორად და თითო-თითოდ, ხოლო შემდეგ დაფიქრდით კარგად.“[4]**

1. სურა მაიდე, აიათი 118.
2. ნესაი, იფთითაჰი, 79. იბნ ჰანბელი, 5, 156.
3. იბრაჰიმ ჯანანი, 15, 24.
4. სურა შებე, აიათი 46.

ამ აიათის საშუალებით, წმინდა შუამავალი, ურწმუნოებს მარტოდ ან ჯგუფურად ალლაჰზე ღვთისმსახურებასა და იმაზე დაფიქრებას მოუწოდებს, რომ თვითონ ნამდვილად შუამავალია. აგრეთვე, ახსენებს წმინდა შუამავალი, რომ ამ რჩევის გათვალისწინების შემთხვევაში, მათთვის გასაგები იქნება, თუ დანარჩენი რა უნდა აკეთონ და როგორ მოიქცნენ. ეს ყველაფერი ალლაჰის წინაშე გულითადი მსახურებითა და დაფიქრებით შეიძლება გაკეთდეს.

წმინდა ლოყმან შუამავალი მარტოდმარტო მყუდრო ადგილას ხშირად განცალკევდებოდა და ფიქრს მიეცემოდა. მას ჰკითხეს:

– მარტო რატომ ზიხარ, ხალხთან ერთად რომ დაჯდე და სემინარი გამართო, უფრო კარგი არ იქნება? წმინდა ლოყმან შუამავალმა კი ასეთი პასუხი გასცა:

– ადამიანი რომ დაფიქრდე, ამისათვის მარტოდ ყოფნა უფრო ხელსაყრელია. ბევრი ფიქრი კი ადამიანს სამოთხის კარებისკენ უბიძგებს.

„ეს ქვეყანა თავიდან ბოლომდე ალლაჰის დიდი წიგნია. ამ წიგნის რომელ ასოსაც წაიკითხავ, მის მნიშვნელობაში ალლაჰის არსებობას ამოიკითხავ. ამ ქვეყანაზე რომელ საკითხზეც არ უნდა დაფიქრდეს, ბოლოს მაინც ალლაჰთან მიაღწევ.“

ვინც ფიქრის საშუალებით ალლაჰის სიახლოვეს მიაღწია, ის სულიერ სიმშვიდეს ჰპოვებს, ის ამ მდგომარეობით პირდაპირ სამოთხეში აღმოჩნდება და ალლაჰის სახის ხილვის უფლებას მოიპოვებს.



## 7. ზიქრი (ალლაჰის ხსენება) და თავისი თავის განსჯა

***ნუთუ მორწმუნეთათვის არ დამდგარა დრო, რომ მათ გულები თრთოდეს ალლაჰის ხსენებით და იმით რაც (ალლაჰმა) ჭეშმარიტებისაგან გარმოავლინა.***

სურა ჰადიდი, აიათი 16

ალლაჰი ყურანის მრავალ აიათში მისი ხსენების აუცილებლობის შესახებ გვახსენებს, რათა იმქვეყნად მუდმივი ბედნიერება მოვიპოვოთ. სურა „აჰზაბში ყოვლისშემძლე ალლაჰი ბრძანებს:

**„ო, თქვენ, ვინც ირწმუნეთ! ალლაჰი მრავალჯერ ახსენეთ და დილა-საღამოს ადიდეთ ის."[1]** მდგომარე, მჯდომარე, დაჯდომოსას, მწოლიარე, სიარულში – ვახსენოთ ის მუდმივად, ნებისმიერ სიტუაციაში:

الَّذِينَ يَذْكُرُونَ اللّٰهَ قِيَامًا وَقُعُودًا وَعَلَى جُنُوبِهِمْ

**„რომელიც, მდგომარე, მჯდომარე და მწოლიარე ალლაჰს ახსენებენ."[2]**

ალლაჰი ადამიანისგან მის გახსენებას ისეთ მნიშვნელობას ანიჭებს, რომ ქონებამ, შვილებმა, ცხოვრებამ, ვაჭრობამ მას ხელი არ უნდა შეუშალოს:

يَاأَيُّهَا الَّذِينَ ءَامَنُوا لَا تُلْهِكُمْ أَمْوَالُكُمْ وَلَا أَوْلَادُكُمْ عَنْ ذِكْرِ اللّٰهِ

**„ო, თქვენ, ვინც ირწმუნეთ! დაე, თქვენმა არც ქონებამ, არც შვილებმა არ მოგწყვიტონ ალლაჰის ხსენებას. ვინც ასე მოიქცევა, დაზარალებული დარჩებიან."[3]**

---

1. სურა აჰზაბი, აიათები 41-42.
2. სურა ალი იმრანი, აიათი 191.
3. სურა მუნაფიყუნ, აიათი 9.

ალლაჰი არა მარტო იმ ადამიანებს მოუწოდებს სწორი გზისკენ, ვინც ამქვეყნიური საქმეებით არის გართული და ალლაჰის გახსენება მეორეხარისხოვნად მიაჩნია, არამედ იმათაც, ვინც ალლაჰს ხშირად ახსენებს და თავისი ცხოვრების დროის უდიდეს ნაწილს სწორედ მასზე ფიქრს უთმობს:

**„არიან ისეთებიც მქმნელები, ვისაც არც ვაჭრობა, არც ყიდვა-გაყიდვა ალლაჰის ხსენებას ნამაზის ლოცვას და ზექათის გადახდას არ მოწყვეტს, მათ ეშინიათ იმ დღის, როცა გულები შეტოკდება და თვალები ჩაესვენება."[1]**

ადამიანი ალლაჰს სამი ფორმით მოიგონებს: ენით, გულით და სხეულით.

ენით – ალლაჰის ულამაზესი სახელების წარმოთქმით, ყურანის კითხვითა და ვედრებით.

გულით – ალლაჰის არსებობის დამამტკიცებელ გარემოებებზე დაფიქრებით, გულში არსებული ეჭვების გაფანტვით. მისი ყველა ბრძანებისა და აკრძალულების დაჯერებითა და მორჩილებით.

სხეულით – ალლაჰის ბრძანებების შესრულება სხეულით, ანუ მოქმედებით.

ამგვარად, ალლაჰი მიცემული სარჩო-სანოვაგის დამნახავსა და მის შემფასებელს შეიწყალებს. მას მიცემულ სარჩო-სანოვაგეს მოუმატებს და გასაჭირიდანაც იხსნის.

ამიტომ არის, რომ წმინდა შუამავალი ალლაჰის ხსენებას დიდ მნიშვნელობას ანიჭებდა. მისი გული დღისითაც და ღამითაც ალლაჰის ფიქრით იყო დაკავებული და ამას ენითაც ამტკიცებდა. როდესაც რაიმეს შეჭმა ან დალევა სურდა – ყველაფერს ალლაჰის სახელით აკეთებდა. ჭამის დამთავრების შემდეგაც აუცილებლად ალლაჰს მადლობას მოახსენებდა. ლოგინში დაწოლისა და გაღვიძების დროსაც, პირველ რიგში, ალლაჰის სახელს ახსენებდა. ასევე დაჯდომისა და ადგომის დროსაც იგივეს აკეთებდა. ახალი ტანსაცმლის ჩაცმის დრო-

1. სურა ნური, აიათი 37.



საც, პირველად ალლაჰის სახელს იტყოდა. ვინც წმინდა შუამავლის ცხოვრება კარგად იცის და მის თითოეულ ნაბიჯს აკვირდება, დაინახავს, რომ მას ალლაჰი ძალიან უყვარდა და მის წინაშე უდიდესი მორჩილებით გამოირჩეოდა. ამ ყველაფრიდან გამომდინარეობს ის, რომ წმინდა შუამავალი ალლაჰს მრავალ ვედრებას ჩუმად უკეთებდა. წმინდა აიშე ბრძანებს:

„წმინდა შუამავალი ყოველ წუთს ალლაჰის ხსენებით იყო დაკავებული."[1]

წმინდა შუამავლის შეხედულებით, ალლაჰის ხსენებას იმოდენა ფასი აქვს, რომ მთლიანად ეს ქვეყანა მასთან შედარებით საერთოდ უმნიშვნელო რამედ რჩება. ის ჰადისში ასე ბრძანებს:

*„ეს სამყარო და ყველაფერი, რაც მასშია, არაფერია გამონაკლისს მხოლოდ ალლაჰის ხსენება და ღვთისმსახურების საქმეები წარმოადგენს, რაც უზრუნველყოფს მასთან სიახლოვეს, აგრეთვე, მეცნიერი, ვინც აწვდის ხალხს ცოდნას და მოსწავლე, ვის მიზანსაც ცოდნის დაუფლება წარმოადგენს."*[2]

სწორედ ამ მიზეზის გამო, წმინდა შუამავალი ყველაფერზე წინ ალლაჰის ხსენებას აყენებდა. ამ საკითხის შესახებ წმინდა შუამავალი ჰადისში ბრძანებს:

*„ალლაჰის მხსენებელთა ჯგუფთან ერთად, დილის ლოცვიდან მზის ამოსვლამდე ჯდომა უფრო მეტ სიამოვნებას მანიჭებს, ვიდრე ოთხი მონა ისმაილისშვილი*[3] *გავათავისუფლო. აგრეთვე, ალლაჰის მხსენებელ ჯგუფთან ერთად, სამხრობის ლოცვის შემდეგ, მზის ჩასვლამდე ჯდომა უფრო მეტ სიამოვნებას მანიჭებს, ვიდრე ოთხი ადამიანი მონობისგან ვიხსნა."*[4]

მოკლე ცხოვრების განმავლობაში, ამქვეყნად რომ ბევრი სიკეთე აკეთო და მეტი მადლი მოიგო, საჭიროა სწორი მი-

---

1. მუსლიმი, ჰაიზი, 117.

2. თირმიზი, ზუჰდი, 14.

3. იგულისხმება წმინდა ისმაილ შუამავლის შთამომავალი.

4. . აბუ დავუდი, ილიმი, 13.

მართულების არჩევა და მოქმედება. ამ მხრივ, წმინდა შუამავალი სიტყვებით მოკლე, მაგრამ ღრმა მნიშვნელობის გამონათქვამებს დიდ მნიშვნელობას ანიჭებდა. ერთ დღეს,დილის ნამაზის ლოცვის შემდეგ, როცა წმინდა ჯუვეირიე ჯერ კიდევ ნამაზს ლოცულობდა, წმინდა შუამავალი სახლიდან გავიდა. ქუშლუქის (დრო მზის ამოსვლიდან შუადღემდე) დროს, როდესაც სახლში დაბრუნდა ნახა, რომ ჯუვეირიეს ლოცვა ჯერ კიდევ არ დაემთავრებინა:

*„– რაც წავედი მას შემდეგ აქ ზიხარ და ალლაჰის ხსენებაში გაატარე მთელი ეს დრო? – ჰკითხა წმინდა შუამავალმა, რაზეც მან „დიახ“ პასუხი მიიღო. შემდეგ მას უთხრა:*

*– შენგან წასვლის შემდეგ ჩემ მიერ სამჯერ ნათქვამი ოთხი წინადადება და შენ მიერ დილას აქეთ გაკეთებული ვედრება რომ ავწონოთ, მადლის მხრივ ერთნაირი სიმძიმე ექნება:*

*„მე ალლაჰს ვაქებ, ვადიდებ და მადლიერებას გამოვთქვამ მის მიერ შექმნილი გაუთავებელი სიტყვების წყალობით, მისთვის ყველა უღირსი სიტყვების გამოკლებით!“[1]*

ალლაჰმა თავის გაჩენილ საყვარელ ადამიანს, სამოთხეში მაღალი საფეხურის მოსაპოვებლად, რბილად და ადვილად გამოსათქვამი ვედრება ასწავლა, რადგან ალლაჰის მიერ ადამიანისთვის მიცემული სარჩო-სანოვაგის ზომა უსაზღვროა. სად იბნ აბუ ვაყყასი ასე ამბობს:

„ერთ დღეს წმინდა შუამავლის ერთად ვიყავით, როცა მან ბრძანა:

*– „რომელიმე თქვენგანს იმის სურვილი გააჩნია, რომ დღეში ათასი მადლი მოიგოს?*

ჩვენგან ერთ-ერთმა ჰკითხა:

– ადამიანი დღეში ათასი მადლის მოგებას როგორ შეძლებს, წმინდა შუამავალო?!

შუამავალმა უპასუხა:

1. მუსლიმი, ზიქრი, 79.



*– ასჯერ „სუბჰანელლაჰი–“ს მთქმელ ადამიანს ათასი სიკეთე დაეწერება ან ათასი ცოდვა ეპატიება.“*[1]

ადამიანის მიერ თავისი საწადელის მიღწევა შესაძლებელია მუდმივად ალლაჰის ფიქრითა და იმის წარმოდგენით, რომ სადაც არ უნდა იყოს და რასაც არ უნდა აკეთებდეს, ალლაჰი მას ყოველთვის ხედავს. ამ ფორმით ცხოვრების გამკონტროლებელი ადამიანი ისე როგორც ცუდი საქმეებისგან დარჩება შორს, ასევე კარგი საქმისა და სიკეთის კეთებაშიც უკან არ დაიხევს. ამ ხერხით სიყვარულს ცასა და დედამიწაზე სხვების გულებში შეიტანს. ასეთი ადამიანი ალლაჰსაც უყვარს და სხვებსაც. წმინდა შუამავალი ალლაჰის ასეთ სიტყვებს გადმოგვცემს: *„მე ადამიანს თავისი მოქმედების მიხედვით ვექცევი. როდესაც მახსენებს, მეც მის გვერდით ვარ. როცა ის რომელიმე ჯგუფთან ერთად გამიხსენებს, მეც მასზე უფრო ძვირფას ჯგუფთან ერთად გავიხსენებ!“*[2]

თუ ადამიანი ღმერთს გულით გაიხსენებს და მის მოცემულ სარჩო-სანოვაგის შესახებ კარგად დაფიქრდება, ალლაჰი მას გზაზე არსებულ ფარდას ჩამოუხსნის და ის თავის სულიერ წადილს ადვილად მიაღწევს. თუ ადამიანი ღმერთს ხალხთან ერთად გაიხსენებს და ამით მას ისლამის გავრცელების და ამაღლების სურვილი ექნება, ალლაჰი მას ანგელოზებს შეაყვარებს და ისინი მისთვის ალლაჰს ვედრებას გაუკეთებენ. ამგვარად, მას სიუხვე მოემატება. შემდეგ მასში არსებული პრობლემები სიყვარულით შეიცვლება. ასეთი რამეები კი ადამიანისთვის ყველაზე ძვირფასი საჩუქრებია.

ამ თემასთან დაკავშირებით, ბიშრი ჰაფიფი ერთ-ერთი ლამაზი მაგალითია. ის სიკვდილის შემდეგ სიზმარში ნახეს და ჰკითხეს: „ალლაჰმა შენ შესახებ როგორი გადაწყვეტილება მიიღო?“ მან უპასუხა:

„ალლაჰმა ყველაფერი მაპატია, სამოთხის ნახევარი მიბოძა და მითხრა:

1. მუსლიმი, ზიქრი, 37.
2. ბუჰარი, თევჰიდი, 15. მუსლიმი, ზიქრი, 2.

*„ბიჭო! შენ რომ ნაკვერჩხალზე შემდგარს ჩემთვის სეჯდე გაგეკეთებინა, მაშინაც კი ვერ გადაიხდიდი იმ სიყვარულისთვის, მადლობას რომელიც შენდამი ადამიანთა გულებში მქონდა განთავსებული!“* [1]

წმინდა შუამავალი ალლაჰის ხსენებას ისეთ მნიშვნელობას ანიჭებდა, რომ თითქმის მთელ ღვთისმსახურებას მის ხსენებასთან აკავშირებდა. ამასთან დაკავშირებით შემდეგი მაგალითი ძალზე საყურადღებოა. „ერთ-ერთი თანამიმდევარი წმინდა შუამავალთან მივიდა და უთხრა:

– რომელი ჯიჰადის გასამრჯელო უფრო დიდია? წმინდა შუამავალმა უპასუხა:

– უდიდესი ალლაჰის ყველაზე მეტი მხსენებლის!

– რომელი მარხვის ფასია უფრო დიდი?

– უდიდესი ალლაჰის ყველაზე მეტი მხსენებლის! ამის შემდეგ ადამიანმა, ნამაზის მლოცავების, მარხვის შემსრულებლების, ჰაჯობის გამკეთებლების შესახებაც იგივე კითხვა გაუმეორა. წმინდა შუამავალმა თითოეულ ამ შეკითხვას უპასუხა:

– უდიდესი ალლაჰის ყველაზე მეტი მხსენებლის! შემდეგ წმინდა აბუ ბაქრმა წმინდა ომარს მიმართა:

– აბუ ჰაფს! ალლაჰის მხსენებლებმა ყოველგვარი სიკეთე და მადლი წაიღეს! ამის გამგონი წმინდა შუამავალი მათ მიუბრუნდა და უთხრა:

– დიახ, ნამდვილად ასეა! [2]

ალლაჰის ხსენება ადამიანის გულსა და სულს სრულიად ასუფთავებს. ასეთი გულით გაკეთებული ყოველგვარი ღვთისმსახურება, სხვა ადამიანების მიერ გაკეთებული ღვთისმსახურებიდან რადიკალურად განსხვავებულია. მევლანა ქუდდუსი სირრუჰი ალლაჰის ხსენებითა და გულის გასუფთავებით ადამიანის დაუფლებული უპირატესობის შესახებ ბრძანებს:

*„შესაძლებელია ეს უკვე გაგონილი გქონდეთ, მაგრამ კიდევ*

1. ქუშაირი, გვ. 406.
2. იბნ ჰანბელი, 3 – 438. ჰეისემი, 10 – 74.



*ერთხელ გავიხსენოთ. ხელმწიფეებს ასეთი ჩვევა ჰქონდათ. გოლიათები და ფალავნები ხელმწიფის მარცხენა მხარეს დგებოდნენ, რადგან სიმამაცის ადგილი გულია და ის მარცხენა მხარესაა ხოლო, წიგნისა და რვეულის ადგილი მარჯვენა მხარე, რადგან წერა და კალმის დაჭერა მარჯვენა ხელის საქმეა.“*

წმინდა შუამავალის დიდი სურვილი იყო, გულების გამწმენდი და ლაქის მომშორებელი ალლაჰის ხსენება, თანამიმდევრების გულებში ღრმა რწმენით შეეტანა. ამიტომ მათ ყველგან და ყოველთვის ალლაჰის ხშირად ხსენებას უბრძანებდა. მუაზ იბნ ჯებელი ამბობს, რომ ერთხელ ის წმინდა შუამავალთან მისულა და უთქვამს:

„ – წმინდა შუამავალო, მინდა, რაღაც რჩევა მომცე.

წმინდა შუამავალმაც ურჩია:

*– ღვთისმოსავი და ღვთისმოშიში იყავი! სადაც არ უნდა იყო, ყველგან ალლაჰი ახსენე. ყოველი ხის ქვეშ და ყოველი ქვის გვერდით ალლაჰი ახსენე! თუკი რაღაც ულირს საქციელს ჩაიდენ, მაშინვე ილოცე და ალლაჰს პატიება სთხოვე ღიად, ხოლო ჩუმად ჩადენილ ცოდვებზე – მალულად.“*[1]

ალლაჰის მხსენებელსა და მის დამვიწყებელ ან დროის ტყუილად მფლანგავ ადამიანს შორის განსხვავება ისეთია, როგორიც ცოცხალსა და მკვდარ ადამიანს შორის.[2] ამგვარად განსხვავებულია ღმერთის მხსენებელი სახლი ისეთი სახლისგან, სადაც მას არასდროს ახსენებენ.[3]

წმინდა შუამავალი იმ ადამიანებს შეახსენებს საბედისწერო დასასრულის შესახებ, ვისაც ავიწყდებათ, რომ ალლაჰი მათ ყოველთვის ხედავს. ალლაჰის მუდმივად დამვიწყებლები და ის ადამიანებიც, ვისაც ხანდახან ახსენდებათ იგი და ამის მიუხედავად, დიდ ცოდვებს სჩადიან, განკითხვის დღეს აუცილებლად დაისჯებიან. სამოთხეში შესული ასეთი მორწმუნეების შესახებ წმინდა შუამავალი ბრძანებს:

1. ჰეისემი, X, 74.
2. ბუჰარი, დეავათი, 66.
3. მუსლიმი, მუსაფირინი, 211.

*„სამოთხის ბაღების მცხოვრებლები დიდ სინანულს მხოლოდ იმ წამებისთვის განიცდიან, რომლებიც ალლაჰის ხსენების გარეშე გაატარეს.“* [1]

ამ მიზეზის გამო, წმინდა შუამავალი იმქვეყნისთვის მომზადებას ურჩევს ხალხს, რათა შემდეგ სინანული არ დაეუფლოთ. უბეი იბნ ქააბი გადმოგვცემს: ღამის ორი მესამედის გასვლის შემდეგ წმინდა შუამავალი გაიღვიძებდა, ადგებოდა და იტყოდა:

*„ადამიანებო, ალლაჰი გაიხსენეთ! ალლაჰი გაიხსენეთ, რადგან მალე ისრაფილ ანგელოზი სურას ჩაბერავს და სამყარო დაინგრევა. შემდეგ მეორედ ჩაბერავს. სიკვდილი მთელი თავისი სიმკაცრით მოვა.“* [2]

ადამიანის მიერ ყოველთვის ალლაჰის ხსენება და მასზე ფიქრი, უეჭველია, რომ მხოლოდ თავისთავზე დამოკიდებული თვისება არ არის. ამ ლამაზი თვისების მოპოვებისთვის, საჭიროა, ჯერ ძლიერი მონდომება და მერე ალლაჰისგან დახმარების თხოვნა. მუაზ იბნ ჯებელი ასე გადმოგვცემს:

ერთ დღეს წმინდა შუამვალმა ხელი მომკიდა და მითხრა:

„– ვფიცავ ალლაჰს, შენ ძალიან მიყვარხარ!

– მეც შენ მიყვარხარ, წმინდა შუამავალო! – ვუპასუხე მე. შემდეგ მან მითხრა:

– ყოველი ნამაზის შემდეგ იკითხე ეს ვედრება;

*„ო, დიდო ალლაჰო! დამეხმარე, რათა შენი ხსენება შევძლო, დაგემადლიერო შენ და ყველაზე მშვენიერი ფორმით ღვთისმსახურება შევასრულო!“* [3]

მუდმივად ალლაჰის ხსენების და ამ გრძნობაზე კონტროლის დაუფლების მსურველი ადამიანი ვალდებულია, ჯერ თავისთავს ძალა დაატანოს, ალლაჰს ვედრება გაუკეთოს და დახმარება სთხოვოს.

1. ჰეისემი, X, 73-74.
2. თირმიზი, ყიამეთი, 23.
3. ნესაი, სეჰვი, 60. აბუ დავუდი, ვითრი, 26.



ხშირად ალლაჰის ხსენება და ამგვარად ცხოვრების მართვა ადამიანს ცოდვებისგან ათავისუფლებს და სიკეთის კეთებაში ეხმარება. იმიტომ, რომ ალლაჰისადმი კეთილგანწყობა და მასზე მინდობა ადამიანს ყოველგვარი ცოდვებისგან ათავისუფლებს და სულიერად აძლიერებს. ალლაჰი ბრძანებს:

أَلاَ بِذِكْرِ اللّٰهِ تَطْمَئِنُّ الْقُلُوبُ

**„იცოდეთ, რომ გულებმა მხოლოდ ალლაჰის ხსენებით შეიძლება სიმშვიდე ნახონ!“ [1]**

ალლაჰის მხსენებელი ადამიანი ეშმაკისაგან დაცულია და ანგელოზებიც მათთვის მუდმივად ვედრებას აკეთებენ. წმინდა შუამავალი იაჰია ამბობს:

„ალლაჰი თქვენგან მის ხშირად გახსენებას ითხოვს. წარმოვიდგინოთ ვიღაც ადამიანი, ვისაც მტერი ფეხდაფეხ მოსდევს. ამ ადამიანს თავის გადარჩენა მხოლოდ ციხესიმაგრის კედლებში შესვლით შეუძლია. მტრისგან თავის დასაცავად ციხესიმაგრეში შემსვლელი ადამიანის მდგომარეობა, ზუსტად ჰგავს ეშმაკისაგან თავის დასაცავად ალლაჰის სახელის ხსენებას.“[2]

ყველაზე მთავარი – ალლაჰის ხსენებითა და თავისთავის კონტროლით, ადამიანის ღმერთთან დაახლოებაა. ასეთი ადამიანები ალლაჰისთვის ძალიან საყვარელი და მასთან დაახლოებულები არიან. ერთ-ერთი ყუდსი ჰადისში ალლაჰი ბრძანებს:

*„ჩემი მსახურებიდან – წმინდანებიდან და გაჩენილთაგან – საყვარლები, ჩემი მხსენებლები არიან, რომლებსაც ჩემი გახსენების სანაცვლოდ, მეც გავიხსენებ!“[3]*

მთავარია, ალლაჰის ხსენება ნამდვილი მონდომებითა და გულით მოხდეს, რადგან მათ გარეშე ის ფასი არ ექნება, რაც გულრწფელობით გაკეთებულს. მევლანა ბრძანებს:

*„ჩვენმა ხელმწიფემ – ერთადერთმა და განუმეორებელმა*

1. სურა რადი, აიათი 28.
2. თირმიზი, ჯეჰენნემი, 9.
3. იბნ ჰანბელი, 3-430.

*ალლაჰმა, ნება მოგვცა, რომ ალლაჰი ვახსენოთ. მან ჩვენ ცეცხლში დაგვინახა და ძვირფასი შუქი გვიბოძა. ამიტომ, შეუგრძნობლად და დაუფიქრებლად, მხოლოდ ენით ალლაჰის ხსენება საკმარისი არ არის. ალლაჰის ხსენება მთელი გულით, მონდომებითა და ნამდვილი სიყვარულით უნდა მოხდეს!“[1]*

ალლაჰის ხსენების რეგულარულ ფორმაში მოყვანა, ადამიანს თავისთავის გაკონტროლებაში დაეხმარება. თავისთავის კონტროლი კი იმის რწმენაა, რომ ალლაჰი მის ყოველ ნაბიჯსა თუ ჩანაფიქრს ხედავს და იცის. ამ ყველაფრისთვის კი საჭიროა ადამიანის დაფიქრება. წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„ალლაჰი ეძებე, რომ ის შენს წინ იპოვო!“[2]*

იუსუფ ჰამედანი გულით ალლაჰის ხსენების, დაფიქრებისა და თავისთავის გაკონტროლების ერთ-ერთ კარგ მაგალითს გადმოგვცემს: „გული და ალლაჰის ხსენება ხისა და წყლის მსგავსია, ხოლო გული და დაფიქრება – ხისა და ნაყოფის. წყლის მიუცემლად ხისგან სიმწვანის მოთხოვნა ან ფოთლისა და ყვავილის გამოუღებლად ნაყოფის მოლოდინი, დიდი შეცდომა იქნება. ნაყოფის მოცემის დიდი სურვილიც რომ ჰქონდეს, ამას ვერ შეძლებს, რადგან ასეთი პერიოდი მისი მოცემის დრო არ არის. ნაყოფის მოსაცემად საჭიროა ხისთვის წყლის მიწოდება, შემდეგ მისი სხვადასხვა დაავადებისგან დაცვა და მზის სხივებით ნაყოფის დამწიფებაზე დალოდება. ამ პირობების შემდეგ ხე გამწვანდება, ფოთოლსა და ყვავილს გამოიღებს და ნაყოფის მოსაცემად მზად იქნება. შემდეგ მისგან ნაყოფის მოთხოვნა შესაძლებელი გახდება, რადგან ეს დრო შედეგის მიღების შესაბამისია.[3]

ადამიანის მოვალეობაა ალლაჰის თვისებების შესახებ დაფიქრდეს. ყურანში ნაბრძანებია:

قُلْ هُوَ اللّٰهُ أَحَدٌ اللّٰهُ الصَّمَدُ لَمْ يَلِدْ

1. მესნევი, ბეითი, 1705-1712.
2. იბნ ჰანბელი, 1-293.
3. რუთბეთულ-ჰაიათი, გვ.71.



وَلَمْ يُولَدْ وَلَمْ يَكُن لَهُ كُفُواً أَحَدٌ

**„იგი თქვი: – ალლაჰი ერთადერთია. ალლაჰი სამედია [1] მას არ**(ასდროს) **უშობია და არც შობილა. მას თანატოლი არავინ ჰყავს.“ [2]**

وَهُوَ مَعَكُمْ أَيْنَ مَا كُنتُمْ

**„სადაც არ უნდა იყოთ, ის თქვენს გვერდით არის.“[3]**

وَنَحْنُ أَقْرَبُ إِلَيْهِ مِنْ حَبْلِ الْوَرِيدِ

**„ჩვენ მის** (ადამიანის) **აორტაზე უფრო ახლოს ვართ.“[4]**

يُحِبُّهُمْ وَيُحِبُّونَهُ

**„ალლაჰს – ისინი, მათ კი ალლაჰი უყვართ.“[5]**

ამ აიათების წაკითხვის დროს, საჭიროა მათ მნიშვნელობებზე დაფიქრება. ამით ადამიანს ალლაჰის მიმართ გრძნობები გაუძლიერდება, ხოლო მათი შესუსტების დროს, საჭიროა, მისი კიდევ ერთხელ წაკითხვა და დაფიქრება. თუ ადამიანი ასე გააგრძელებს, მასში აუცილებლად გაიღვიძებს კეთილი გრძნობები და სწორ გზას დაადგება.

თავისთავის კონტროლის, დაფიქრებისა და ალლაჰის ხსენებისგან რომ ადამიანმა სარგებელი მიიღოს, საჭიროა სიბრაზისა და სხვა უარყოფითი ქმედებებისგან გული გაიწმინდოს.

1. მარადიული თვითნიერი არსება, რომელზეც დამოკიდებულია ყველაფერი და რომელიც ყველაფრის მმართველ-მაკონტროლებელია.
2. სურა იჰლასი, აიათები 1-4.
3. სურა ჰადიდი, აიათი 4.
4. სურა ყაჰფი, აიათი 16.
5. სურა მაიდე, აიათი 54.

## 8. მუჰამმედ შუამავლის ვედრებები

*„(შე)ევედრეთ თქვეს ღმერთს შიშით და რუდუნებით.*
სურა აარაფი, აიათი 55

წმინდა შუამავალი, თავის გონებაში, ყოველ წამს ალლაჰთან ერთად ატარებდა. ის ლლაჰის ყველაზე კარგად მცოდნე, ყველაზე მეტად მოშიში და მისი სიდიადის ყველაზე კარგად შემცნობი იყო. ამიტომ მის ღვთისმსახურებასა და ვედრებას ყოველთვის ალლაჰისადმი შეფარების ფორმა გააჩნდა. მაგრამ მთავარი ის არის, რომ წმინდა შუამავალი ღმერთის მფარველობის ვედრებას არა მარტო თავისთავის არამედ თავისი თანამიმდევრებისთვისაც აკეთებს.

ერთ დღეს მუჰამმედ შუამავალმა (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) იბრაჰიმ შუამავლის ვედრება წაიკითხა:

رَبِّ إِنَّهُنَّ أَضْلَلْنَ كَثِيراً مِنَ النَّاسِ

فَمَن تَبِعَنِي فَإِنَّهُ مِنِّي وَمَنْ عَصَانِي فَإِنَّكَ غَفُورٌ رَحِيمٌ

**„ღმერთო! ჭეშმარიტად, მათ, გზიდან მრავალი ადამიანი გადააცდინეს. ის, ვინც მომყვება მე,** (ჩემი შთამომავლებიდან) **– ჩემიანია ხოლო, ვინც მე შემერჩება, შენ ხომ მპატიებელი და გულმოწყალე ხარ.“** [1]

შემდეგ კი ისა შუამავლის ვედრება წაიკითხა:

إِن تُعَذِّبْهُمْ فَإِنَّهُمْ عِبَادُكَ

وَإِن تَغْفِرْ لَهُمْ فَإِنَّكَ أَنتَ الْعَزِيزُ الْحَكِيمُ

**„თუკი შენ მათ დასჯი, ისინი ხომ შენი მონა-მსახურები არიან. თუკი აპატიებ, შენ ხომ უდიდესი და ბრძენი ხარ.“**[2]

1. სურა იბრაჰიმი, აიათი 36.
2. სურა მაიდე, აიათი 118.



მერე ხელები მაღლა აღაპყრო და ალლაჰს შეევედრა:

*„ო, დიდო ალლაჰო! ჩემი მიმდევრები დაიფარე, ჩემს მიმდევრებს აპატიე, შეიწყალე ისინი!“ – ამის გამო, ღმერთმა ჯებრაილ ანგელოზი იხმო და უთხრა:*

*„ჯებრაილ! შენი ღმერთი ხომ ყოვლისმცოდნეა, ამიტომ წადი და მუჰამმედს ჰკითხე, თუ რატომ ტირის.“ ჯებრაილ ანგელოზი მუჰამმედ შუამავალთან (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) მივიდა და ტირილის მიზეზი ჰკითხა. წმინდა შუამავალმა უპასუხა, რომ მას მისი თანამიმდევრების ბედი აწუხებდა. როდესაც ჯებრაილ ანგელოზმა ალლაჰს მოახსენა წმინდა მუჰამმედ შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) პასუხი, მან ბრძანა:*

*„ჯებრაილ წადი და მუჰამმედს უმახარობლე, რომ მის შენს მიმდევრებთან დაკავშირებით კმაყოფილს დავტოვებთ და მაგის გამო მას არ დავამწუხრებთ!“[1]*

ადამიანებზე ალლაჰის ბრძანებების გადაცემის, მათი გადარჩენის გამო, მრავალი უსიამოვნების აღმკვეთი და არასდროს უკან დაუხეველი წმინდა შუამავალი, ადამიანების უსამართლო გზაზე ყოფნას ძალიან განიცდიდა. ამის გამო, ურწმუნოებისთვის რწმენის ჩანერგვას, მორწმუნეებისთვის სწორი გზის შენარჩუნებასა და ცოდვიანებისთვის ცოდვის პატიებას ალლაჰს მუდმივად ევედრებოდა. ამ გზით ცხოვრების გამო, მას მრავალი პრობლემა ხვდებოდა წინ, მაგრამ მტრებისგან გადასარჩენად ის ყოველთვის ალლაჰს ეფარებოდა. აბუ ზერრის გადმოცემის მიხედვით, ერთ დღეს წმინდა შუამავალმა ნამაზი ილოცა და სურა „მაიდეს“ 118-ე აიათის კითხვა დილამდე გააგრძელა. ის ამ აიათს რუქუზეც კითხულობდა და სეჯდეზეც.[2]

მექას ურწმუნოების მიერ დაუჯერებლობის და ჭეშმარიტი გზის უარყოფის გამო, წმინდა შუამავალი სხვაგან უნდა წასულიყო. მისი ერთ-ერთი იმედი ტაიფი იყო და გადაწყვიტა იქ წასვლა. მაგრამ ტაიფში წმინდა შუამავალი ურწმუნოებმა

1. მუსლიმი, იმანი, 346.

2. იბნ ჰანბელი, 5-149.

არ მიიღეს. მას დასცინის და თავადების ბრძანებით მონებმა ქვების სროლა ფიზიკური აუტეხეს. ერთი სიტყვით, დიდი შეურაცხყოფა მიაყენეს. მათი ნასროლი ქვებით წმინდა შუამავალს ფეხები დაუსისხლიანდა. როდესაც მას ფეხების ტკივილის გამო სიარული აღარ შეეძლო და ძირს ჩაჯდებოდა, აიძულებდნენ ფეხზე ამდგარიყო და სიარული გაეგრძელებინა ხოლო როცა წავიდოდა, ისევ ქვებს უშენდნენ, დასცინოდნენ და სიტყვიერ შეურაცხყოფას აყენებდნენ. როცა ამ ყველაფერს თავი დააღწია, წმინდა შუამავალმა ცოტა დაისვენა, მერე ორი მუხლი ნამაზი ილოცა, ალლაჰის წინაშე ხელები მაღლა აღაპყრო და შეევედრა:

*„ღმერთო! ფიზიკური სისუსტის, უყურადღებობისა და ხალხის მიერ დაცინვის გამო, შენს წინაშე ჩემს ჩივილსა და წუხილს გამოვხატავ!*

*ყველაზე დიდო შემწყალებელო! შენ ხარ ყველა გაჭირვებულის ღმერთი და ჩემი ღმერთიც! ვის ხელებში მაგდებ? იმ ადამიანების, ვინც შენ არ გცნობს და შენი ყველაზე დიდი მტერია?“*[1]

წმინდა შუამავლის ასეთი გულში ჩამწვდომი ვედრება, უეჭველია, მისი ყველაზე კარგად მცოდნე და მის მიმართ ყველაზე დიდი სიყვარულით განწყობილი ალლაჰისგან უპასუხოდ არ დარჩებოდა. ალლაჰმა მას ჯებრაილ ანგელოზი გაუგზავნა და უთხრა:

„თუ გინდა ორ მთას შევაერთებ და იმ ტომს, რომელმაც შენ დაგამცირა და ტანჯვა მოგაყენა, მთლიანად გავანადგურებ!“ მიუხედავად ამისა, მან ალლაჰს ტაიფის მცხოვრებლების შენდობა და პატიება სთხოვა.

მუჰამმედ შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) მეუღლე წმინდა აიშე გვიყვება ერთ ეპიზოდს, რისი მოწმეც გახდა ერთხელ ის:

„ერთ ღამეს გამოვიღვიძე, წმინდა შუამავალი ჩემს გვერდით აღარ იყო. ირგვლივ ხელით ცეცება და მისი ძებნა დავიწყე. ამ

1. ჰეისემი, 6, 35. იბნ ჰაშიმი, 2, 29-30.



დროს ხელით მის ფეხს შევეხე. მაშინ მივხვდი, რომ ის ალლაჰს სეჯდეს უკეთებდა. მის ვედრებას მოვუსმინე. ის ტიროდა და ალლაჰს ევედრებოდა:

*„ღმერთო! შენი ტანჯვისგან დამიფარე! შენ გარდა, სხვა ღმერთი არ არსებობს. შემიძლია, მხოლოდ შენ შეგეფარო! შენ როგორც მოისურვებ, ყველაფერი ისე იქნება!“*[1]

შუამავალი მუჰამმედი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ალლაჰს ევედრებოდა არა მარტო ძნელ მომენტებში, არამედ სიხარულისა და ბედნიერების დროს. წმინდა ოპმარი ალლაჰის შუამავლის ერთ ვედრებას გადმოგვცემს, რომელიც მან ერთ-ერთი ბრძოლისას წაიკითხა:

„ბედირის ბრძოლის დროს, წმინდა შუამავალმა ურწმუნოებს შეხედა, ისინი ათასი იყვნენ. თანამიმდევრები კი – სამას ცხრამეტი. მაშინვე ალლაჰის წინაშე ხელები მაღლა აღაპყრო და შეევედრა:

*„ო, ჩემო ალლაჰო! შეასრულე შენი პირობა, რომელიც მომეცი! ო, დიდო ალლაჰო! გვაჩუქე გამარჯვება! ო, დიდო ალლაჰო! თუკი შენ მუსლიმანების ამ ჯგუფს გაანადგურებს, მას შემდეგ დედამიწაზე არ დარჩება მათგან არავინ, ვინც შენი ღვთისმსახური იქნებოდა.“*

ალლაჰის შუამავალი ხელებაწეული ისეთი გრძნობითა და ემოციით ევედრებოდა ალლაჰს, რომ მოსასხამი მხრებიდან ძირს გადმოუვარდა. ამის დამნახავი აბუ ბაქრი მასთან მივიდა, მოსასხამი მხრებზე მოხვია და უთხრა:

– წმინდა შუამავალო! საკმარისია ალლაჰზე ამდენი ვედრება. იგი შენ თხოვნას აუცილებლად შეისმენს. ამ დროს ალლაჰმა შემდეგი აიათი გარდმოავლინა:

**„**(გაიხსენეთ), **შველა სთხოვეთ თქვენ ღმერთს დასახმარებლად, და მან გიპასუხა: „მე თქვენ დასახმარებლად ათას ანგელოზს ერთიმეორის მიყოლებით გამოგიგზავნი.“** [2] მართლაც,

1. მუსლიმი, სალათი, 222.

2. სურა ენფალი, აიათები 8-9.

იმ დღეს ალლაჰმა მუსლიმანებს ანგელოზები გამოუგზავნა და დაეხმარა.“ [1]

მუჰამმედ შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ), ვისაც არ ჰყავდა სხვა საყრდენი, გარდა ყოვლის შემძლე ალლაჰისა, დაინახა რა მუსლიმანები ბედირის ბრძოლაში აღმოჩნდნენ მძიმე მდგომარეობაში, ალლაჰს ასე შეევედრა:

*„დიდო ალლაჰო! ჩემი თანამიმდევრები მშიერი არიან. გევედრები, ისინი გააძღე! ღმერთო, მათ შესაჯდომი ცხოველები არ ჰყავთ, გევედრები, დაეხმარე და მათ ცხოველები მიეცი! ღმერთო, მათ არც ტანსაცმელი აქვთ, გევედრები, დაეხმარე და ჩასაცმელი მიეცი!“*

ალლაჰმა მუსლიმანებს ბედირის ბრძოლაში გამარჯვება აზეიმა. უკან დაბრუნებისას თითოეულ მათგანს, ერთის მაგივრად, ორი ცხოველი ჰყავდა. მათ ტანსაცმელიც ჩაიცვეს და შიმშილის გრძნობაც დაიკმაყოფილეს.[2]

თანამიმდევრები როდესაც რაიმე გასაჭირში ჩავარდებოდნენ, მაშინვე წმინდა შუამავალთან მიდიოდნენ და ალლაჰისთვის ვედრების გაკეთებას სთხოვდნენ. გარდა ამისა, ურწმუნოებიც ხშირად მიდიოდნენ წმინდა შუამავალთან. როდესაც დიდი გვალვა და გაჭირვება იქნებოდა, დახმარებას მას სთხოვდნენ.[3] წმინდა შუამავალმა, ერთ-ერთი გვალვის დროს, ალლაჰს შემდეგნაირი ვედრება გაუკეთა:

„ღმერთო! შენ ერთადერთი ღმერთი ხარ. ყველაფერი შენს ხელშია და შენ ყველაფერი გაგაჩნია. ჩვენ კი გაჭირვებულები და ღარიბები ვართ. გთხოვთ, წვიმა გამოგვიგზავნო და ის ჩვენთვის სიკეთის მომტანი გამოაყენო!“[4]

წმინდა შუამავალი თანამიმდევრებისთვის ალლაჰზე ვედრებისა და თავშეფარების სასწავლებლად ხშირად მათთან ერთად აკეთებდა ვედრებას. რადგან ალლაჰი თითოეული თავ-

1. მუსლიმი, ჯიჰადი, 58. ბუჰარი, მეღაზი, 4.
2. აბუ დავუდი, ჯიჰადი, 145.
3. ბუჰარი, თეფსირი, 44 – 2-3.
4. აბუ დავუდი, ისტისკა, 2.



ისი მსახურისგან ვედრებას მოითხოვს:

**„უთხარი: თუკი არ იქნება თქვენი ლოცვა-მუდარა ჩემი ღმერთი არ დაგაფასებთ“.**[1]

უჰუდის ბრძოლაში ურწმუნოების დამარცხების შემდეგ წმინდა შუამავალმა ხალხს მიმართა:

*„ყველა მწკრივში ჩადექით და ალლაჰს ვედრება გავუკეთოთ!“* თანამიმდევრები წმინდა შუამავლის უკან ჩამწკრივდნენ. წმინდა შუამავალმა შემდეგი ვედრება გააკეთა:

*„დიდო ალლაჰო! ყოველგვარი ძალაუფლება შენს ხელშია! ღმერთო, შენს სურვილს ვერავინ შეაჩერებს, ვერც ვერავინ რაიმეს გაკეთებას დაგაძალებს! შენ გარდა ჭეშმარიტ გზაზე ვერავინ ვერავის დააყენებს და შენს გარდა ჭეშმარიტ გზასაც ვერავინ ვერავის ვერ ჩამოაშორებს ვერავინ მიიღებს, შენს გადაწყვეტილებას ვერც ვერავინ შეგაცვლევინებს! შენ რასაც არ მისცემ, მას ვერავინ მისცემს; შენს მიცემულს კი ვერავინ შეუშლის ხელს! შენ მიერ დაშორებულს ვერავინ დააახლოებს, ვერც შენს დაახლოებულს ვერავინ დააშორებს!*

*დიდო ალლაჰო! შენი წყალობა და სიუხვე არ მოგვაკლო! დიდო ალლაჰო! შენგან ისეთ წყალობას ვითხოვთ, რომელსაც ვერავინ წაგვართმევს და არასდროს გაგვითავდება!*

*დიდო ალლაჰო! გაჭირვების დროს სარჩოს და შიშის დროს გამბედაობას გთხოვთ! შენგან მოვლენილსა და ჯერ კიდევ მოუვლენელი წვალებებისგან გადარჩენას გთხოვთ!*

*დიდო ალლაჰო! რწმენა შეგვაყვარე, ჩვენს გულებში ის გააძლიერე! ცოდვები და ცუდი საქმეები შეგვაძულე! რწმენისა და ქვეყნისთვის სიკეთე გვაკეთებინე და სწორი გზის მიმდევრებიდან გვამყოფნე!*

*დიდო ალლაჰო! ამქვეყნად მუსლიმანად გვაცხოვრე და იმქვეყნადაც მუსლიმანად წაგვიყვანე!*

*დიდო ალლაჰო! შუამავლების დაუჯერებელი ადამიანები,*

1. სურა ფურყანი, აიათი 77.

*შენი გზიდან ადამიანების გადამცდები ურწმუნოები გაანადგურე! მათ თავს ტანჯვა და წვალება მოუვლინე და ყველა ურწმუნოს სამაგიერო გადაუხადე! ერთადერთო და ჭეშმარიტო ალლაჰო შეისმინე ჩვენი ვედრება! ამინ!“*[1]

ადამიანის მიერ ალლაჰზე ვედრების გაკეთება და შეფარება, ყველაფერთან ერთად, ალლაჰის დაფასებაც არის. ამიტომ ასეთი საქციელი ალლაჰს ძალიან მოსწონს და ამის გამკეთებელი ადამიანები ძალიან უყვარს. ალლაჰს ის ადამიანები არ გაუკეთებენ ვედრებას, ვისაც თავისთავი ძალიან მოსწონს და ამაყია. ასეთი ადამიანები ალლაჰისთვის საყვარელი ვერასდროს გახდებიან.



ამ თავში ჩვენ შევეცადეთ მუჰამმედ შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ზოგიერთი მხარე გაგვეშუქებინა, ვინც არის „უსვეი ჰესენე“ (მისაბაძი მაგალითი). გვინდოდა გვეთქვა, რომ შეუძლებელია მისი რელიგიური ცხოვრების სრული აღწერა, უნდა შევეცადოთ მის მაგალითს მივსდიოთ, მისი მოქმედებები გულმოდგინედ შევისწავლოთ. ეჭვი არ არის იმაში, რომ მუჰამმედ შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) არის პიროვნება, ვინც ჩვენ ყოვლისშემძლე ალლაჰმა ნიმუშად და იდეალად გამოგვიგზავნა. მან გამოგზავნა მუჰამმედ შუამავალი, რათა კაცობრიობისთვის ღვთისმსახურება ესწავლებინა.

ღვთისმსახურების ყველა სახე, რომელთა შესრულებაც ალლაჰის მიერ ნაბრძანებია, მიცემული პირობისადმი ჩვენი ერთგულების დემონსტრაციაა. ღვთისმსახურების ყველა სახე საშუალებას აძლევს ადამიანს სულიერ სრულყოფას მიაღწიოს და ჩვენი ცხოვრება როგორც ამ ქვეყნად, ისე იმქვეყნად შეამსუბუქოს. აჩვენებდა რა ღვთისმსახურების არსს და მნიშვნელობას, მევლანა ჯალალედინ რუმი წერდა:

*„ნამაზი, მარხვა, ჰაჯობა და ალლაჰის გზაზე ბრძოლა, იმქვეყნად ადამიანის მოწმეები არიან. ზექათის მიცემა, მეგობრე-*

1. იბნ ჰანბელი, 3, 424. ჰაქიმი, 1, 686-687. 3, 26.







*ბზე დახმარება, ბოროტების წინააღმდეგ ბრძოლა და სიკეთის კეთება წმინდა შუამავლის მისაბაძი მაგალითები და იმქვეყნად ადამიანის გადამრჩენი საქმეებია. ეს ხომ იმას ნიშნავს, რომ ჩვენ ალლაჰზე მიცემული სიტყვის გამკეთებლები, კარგი მუსლიმანები და სამაგალითო ადამიანები ვართ.*

*სხვაზე მიცემული საჩუქრით, გაკეთებული სიკეთით, განა ის არ გამოიხატება, რომ ჩვენ მის გვერდით ვართ და ის გვიყვარს, რომელიც იმქვეყანას ჩვენი მოწმე იქნება?!"*

*შესრულებული მარხვა ადამიანს იმქვეყნად მოწმედ დაუდგება და ალლაჰს ეტყვის: „ამ ადამიანმა შენი ბრძანების შესრულების გამო, მაშინ, როდესაც წინ ჰალალი საჭმელი და სასმელი ჰქონდა, უარი თქვა და იმარხულა. ამის შემდეგ მას როგორ შეეძლო, რომ ჰარამი ეჭამა?"*

მიცემული ზექათი იტყვის: „მან თავისი საყვარელი ქონების ნაწილი გამოყო და გაჭირვებულებს დაურიგა. ამ ადამიანს განა შეეძლო, რომ სხვისთვის რაიმე მოეპარა?"

მაგრამ თუკი ეს საქმეები არა ალლაჰის ბრძანებით, არამედ სხვის დასანახად და მოსატყუებლად კეთდება, მაშინ ისე აღარ მოხდება, როგორც ზემოთ აღვნიშნეთ."[1]

*ყოველივე ამის გაკეთება ადამიანს სულიერად გაასუფთავებს და აამაღლებს. წმინდა შუამავლის, როგორც სხვა საქმეები, ასევე ღვთისმსახურება ბევრი ან ცოტა კი არა, მისი შეუწყვეტელი და ყოველდღიური საქმე იყო. იგი ჰადისში ბრძანებს: „ალლაჰის წინაშე ყველაზე ძვირფასი და მოსაწონი, ცოტა, მაგრამ განუწყვეტელი ღვთისმსახურებაა!"[2]*

წმინდა მუჰამმედ შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ყოველ წუთს ღვთისმსახურებით იყო დაკავებული. თუკი ადამიანი მას დააკვირდებოდა, იფიქრებდა, რომ ის ამის გარდა, სხვა არაფერს აკეთებდა. მის გაკეთებულ საქმეებს რომ ადამიანი დაინახავდა, იფიქრებდა და იტყოდა, რომ მას ალ-

1. მესნევი, ბეითი, 183-191.

2. ბუჰარი, რიყაყი, 18.

ბათ ღვთისმსახურებისათვის დრო აღარ დარჩებოდა. მაგრამ ამ უდიდესი წმინდა შუამავლის ცხოვრებიდან ყველაზე მნიშვნელოვანი და მაგალითის გადმოსაღები მისი ღვთისმსახურებითი ცხოვრებაა.

წმინდა შუამავალი, ღვთისმსახურებასთან ერთად, სხვა საქმეებსაც აკეთებდა. ის ოჯახსაც უყურებდა, გაჭირვებულებსაც ეხმარებოდა, თავის მიმდევრებს ხელმძღვანელობას უწევდა, ქვეყანას მართავდა, სხვა სახელმწიფოებთან ურთიერთობას ამყარებდა და ისლამისკენ მოუწოდებდა, უცხო ქვეყნებიდან ჩასულ ელჩებს ღებულობდა და უმასპინძლდებოდა, ისლამის მიმართ მტრულად განწყობილი ხალხის წინააღმდეგ იბრძოდა, ადამიანთა სხვადასხვა პრობლემებს აგვარებდა, ალლაჰის ნაბრძანებ კანონებს ადამიანებს აცნობდა, სამართლიანობის მაგალითებს აჩვენებდა, ალლაჰის ნაბრძანები აიათების თეფსირს (განმარტება) აკეთებდა, სუნნეთის შესახებ ადამიანებს ესაუბრებოდა, კანონს ამყარებდა და აკონტროლებდა.

ყოველივე ამ საქმიანობას ის წარმატებით ართმევდა თავს. ამდენ რამეს სხვა ვერავინ მოახერხებდა. სწორედ ამიტომ, ის, ალლაჰის ყველაზე საყვარელი, ძვირფასი და საუკეთესო მაგალითის მქონე ერთადერთი ადამიანი იყო.



# IV. შუამავალ მუჰამმედის ასკეტური ცხოვრება

მორწმუნე ადამიანისთვის ალლაჰის კმაყოფილების მოპოვება, ამქვეყნიური ქონების თვალიდან და გულიდან ამოგდება და სულიერი სიმშვიდე ძალიან მნიშვნელოვანია. როგორც ყველა სფეროში, ასევე ამ შემთხვევაშიც, წმინდა მუჰამმედ შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) ცხოვრება ყველა ადამიანისთვის საუკეთესო მაგალითია.

ასკეტური ცხოვრება მოთხოვნილებასა და გატაცებაზე უარის თქმას ნიშნავს. რაიმეზე უარის თქმა, ან ზურგის შექცევა, მისი არაფრად ჩაგდებისა და გაუფასურებიდან გამომდინარეობს.

ამგვარად, ასკეტი ცხოვრების საშუალებით, ამქვეყნიური დროებითი საქმეებისგან თავის შორს დაჭერა და მისი გულიდან ამოგდება, მხოლოდ იმქვეყნის სიყვარულით არის შესაძლებელი.

ადამიანი განდეგილი რომ გახდეს, მიუხედავად, ამქვეყნად არსებული გარკვეული საშუალებებისა, მრავალი მათგანისგან თავი უნდა შეიკავოს. ამ თემასთან დაკავშირებით, მალიქ იბნ დინარი თავისთავზე ამბობს: „ადამიანები მალიქ იბნ დინარის ასკეტიზმზე საუბრობენ, მაგრამ ნამდვილი ასკეტი ომარ იბნ აბდულ აზიზია, რომელიც ყველაფრის მიუხედავად, ამქვეყნიურით არაფრით გატაცებულა."[1]

ამასთან ერთად, უნდა აღინიშნოს, რომ ისეთი რამეები, რითაც ადამიანი არ არის გატაცებული, და მათზე უარს იტყვის, ის ასკეტად არ ჩაითვლება. მაგალითად, იაფფასიანზე არა და ოქრო ვერცხლზე უარის მთქმელ ადამიანს ასკეტი შეიძლება ვუწოდოთ.

ასკეტიზმი მორწმუნე ადამიანთა სულიერების დონის მიხედვით, სამი ხარისხისაა:

პირველი – ჰარამზე უარის თქმა. ეს რიგითი მუსლიმის

1. იბნ ჰანბელი, 5, 249.





ასკეტიზმია;

მეორე – ნებადართულის ზედმეტი რაოდენობით მოხმარებაზე უარის თქმა,;

მესამე – ალლაჰზე დაფიქრების და გახსენების ყველა ხელისშემშლელ ფაქტორზე უარის თქმა. ამათგან,ყველაზე ძნელი მესამე საფეხურია,რადგან ალლაჰზე დაფიქრების და გახსენების დროს,ყოველგვარი ფიქრი,როგორც ამქვეყნის,ისე სამოთხის სილამაზის შესახებ თავიდან უნდა ამოიგდო. წმინდა მევლანა ბრძანებს:

„ამქვეყნიური მატერიალური ფასეულობები სუსტი ჩიტების ხაფანგია, ხოლო იმქვეყნიური სამყაროს ფასეულობები – ძლიერებისა. სამოთხის მშვენიერებები ენით გამოუთქმელად ლამაზი და აღუწერელია სამოთხის ბაღები იმდენად დიდია, რომ ამ ბადეში ხვდება მხოლოდ ყველაზე დიდი ჩიტები.

*„ო, ამქვეყნიური სიმდიდრის მფლობელებო! თქვენ თავს თვლით ამ სიმდიდრეების პატრონებად, სინამდვილეში თქვენ მათი მონები ხართ. სინამდვილეში, მხოლოდ ის არის ნამდვილი მეპატრონე, ვინც არ იქცა ქონების მონად და ამით სამუდამო დაღუპვისგან თავი გადაირჩინა. ო, ამქვეყნიური ქონების მოსამსახურევ! მიუხედავად იმისა, რომ შენ ამ ქონების მონა ხარ, მაინც ყველგან გაჰყვირი: „მე ვარ ამ ყველაფრის პატრონი!" მაშინ, როცა სინამდვილეში შენ ამ სამყაროს მონა ხარ, ხოლო შენი სული ამ სამყაროს სიბნელეში წვალობს. რა დრომდე კიდევ თავისთავს ამ სამყაროს მფლობელად ჩათვლი?"*[1]

ამქვეყნიური ქონება, სიკვდილის დავიწყება და მომავალზე დაუფიქრებლობა, ზოგიერთი ჭკუასუსტი ადამიანის ცხოვრების წესია. ამიტომ როგორც ისე იმქვეყნიურ ცხოვრებას დიდი სიფრთხილით უნდა მივუდგეთ. ვინც მხოლოდ ამქვეყნიურ სიმდიდრეზე ფიქრობს, ე.ი. ჩავარდა ამ სამყაროს ხაფანგში, ვინც ფიქრობს სამოთხის ბაღებსა და იქაურ ნეტარებაზე, ე.ი. ის მარადიული სამყაროს ხაფანგში აღმოჩნდა. სინამდვილეში,არც ამ ქვეყნის სიყვარული და არც სამოთხის ბაღებით ნეტარება

1. მესნევი, ბეითი. 647-652.



ადამიანს ვერ გადაარჩენს, მას მხოლოდ ალლაჰს სიყვარული გადაარჩენს.

ზუსტად ამ თემასთან დაკავშირებული რაბიათულ-ადევიეს ვედრება არაჩვეულებრივი მაგალითია:

„ო, დიდო ალლაჰო! თუკი სამოთხეში მოსახვედრედ გემსახურები, ნუ შემიყვან სამოთხის ბაღებში! თუკი ჯოჯოხეთის წამების შიშით გემსახურები, ნუ გამომიშვებ იქედან! მე გემსახურები, მხოლოდ შენ, რადგანაც ღმერთი მხოლოდ შენ ხარ! მე შენ მიყვარხარ იმიტომ, რომ სიყვარულის ღირსი მხოლოდ შენ ხარ!

ასკეტიზმის ნამდვილი მაგალითი წმინდა შუამავლისგან შეიძლება გადმოვიღოთ. ამიტომ საჭიროა მის ასკეტურ ცხოვრებას გადავხედოთ.

## 1. მუჰამმედ შუამავლის შეხედულება ამქვეყნიურ და იმქვეყნიურ ცხოვრებაზე

***მგელს მადას ყველაზე მეტად პატარა კრავი უღვიძებს, რომელსაც, თავის მხრივ, მისი ყველაზე მეტად ეშინია. მაგრამ ყველაზე საკვირველი ის არის, რომ მგელი კრავის გულს იგებს. ასეთია ის სიყვარულიც, რომელსაც ხალხი ამქვეყნიური ფასეულობებისადმი განიცდის.***

სურა მუზემმილი, აიათი 8.

ამქვეყნისადმი ზურგის შექცევას და მთლიანად ალლაჰისადმი კონცენტრირებას, ყურანის მიხედვით, განდეგილობა ეწოდება. როდესაც ამქვეყანასა და იმქვეყანას შორის არჩევანის გაკეთების აუცილებლობაზე არის საუბარი, აიათი დაუფიქრებლად იმქვეყნის არჩევანის გაკეთებას მოითხოვს. ამის საწინააღმდეგოდ მოქმედ ადამიანებს ყურანი სასტიკად

ძრახავს.[1] ყურანის მიხედვით, ამქვეყნიური ცხოვრება ადამიანის დროებითი სიამოვნებით გამტაცებელია და მისი ფასი, იმქვეყანასთან შედარებით, ძალიან პატარაა. ის, ცეკვა-სიმღერის მსგავსად, დროებითი გასართობი რამ არის.[2]

საუკეთესო მაგალითის მქონე წმინდა შუამავალი ადამიანთა შორის ყველაზე დიდი განდეგილი იყო. მის მიერ ნაწარმოები ბრძოლების შედეგად უთვალავი რაოდენობის ქონების მოპოვების მიუხედავად, მის სახლში რამდენიმე დღეს ზედიზედ ცხელი საჭმლის სუნი არ დამდგარა. ეს მაშინ, როცა მას ალლაჰის მხრიდან ბრძოლის დროს მოპოვებული ქონების მეხუთედის გამოყენების უფლება ჰქონდა მინიჭებული.[3] მაგალითად, ავიღოთ ჰუნეინის ბრძოლა, სადაც მოპოვებული იქნა ორმოცი ათასი ცხვარი, ოცდაოთხი ათასი აქლემი, ექვსასი ტყვე და ოთხასი უყიე ვერცხლი.[4] ამათ გარდა, კიდევ სხვა ბრძოლებში მოპოვებული დიდძალი ქონებით და სხვადასხვა ქვეყნის ხელმწიფეებისგან ნაჩუქარი საჩუქრებით წმინდა შუამავალს შეეძლო გაცილებით მდიდრულად ცხოვრება, ვიდრე ის დრო ჩვენთვის არის წარმოსადგენი. მაგრამ ასეთი ცხოვრება წმინდა შუამავლის ცხოვრების სტილის საწინააღმდეგო იყო. ის ერთ-ერთ ჰადისში ბრძანებს:

*„უჰუდის მთისოდენა ოქრო, რომ მქონდეს, არსებულ ვალს გადავიხდიდი, დანარჩენს კი სამ დღეზე მეტხანს სახლში არ გავაჩერებდი და მთლიანად გაჭირვებულებს დავურიგებდი.“*[5] ამ ჰადისით წმინდა შუამავალი ამქვეყნიური ქონების მიმართ თავის დამოკიდებულებას გამოხატავს. ამას გარდა, წმინდა შუამავალმა ყურანის კანონებზე დაყრდნობით, ცოლებს ერთი თვე თავისუფლება მიანიჭა, რათა ალლაჰის, მის შუამავლის, მომავალი ცხოვრების სიმშვენიერესა და წუთისოფელს შორის არჩევანი გაეკეთებინათ. ალლაჰმა ამ თემასთან დაკავშირებით

1. იბრაჰიმი, 14-3. სურა ნაზიათი, აიათები 37-39.
2. სურა ენამი, აიათი 32.
3. სურა ენფალი, აიათი 41.
4. წონის ერთეული იმდროინდეს არაბათში.
5. ბუჰარი, თემენნა, 2.



აიათში ბრძანა:

يَا أَيُّهَا النَّبِيُّ قُل لِّأَزْوَاجِكَ إِن كُنتُنَّ تُرِدْنَ
الْحَيَاةَ الدُّنْيَا وَزِينَتَهَا فَتَعَالَيْنَ أُمَتِّعْكُنَّ وَأُسَرِّحْكُنَّ
سَرَاحاً جَمِيلاً وَإِن كُنتُنَّ تُرِدْنَ اللَّهَ وَرَسُولَهُ وَالدَّارَ
الآخِرَةَ فَإِنَّ اللَّهَ أَعَدَّ لِلْمُحْسِنَاتِ مِنكُنَّ أَجْراً عَظِيماً

**„ამქვეყნიური ცხოვრება უეჭველად წყალს ჰგავს, რომელსაც ზეციდან გარდმოვავლენთ და რომელიც შეერწყმება დედამიწის მცენარეებს, რომელთაგან იკვებებიან ადამიანები და ცხოველები. როცა დედამიწა მოირთვებ-მოიკაზმება მის მკვიდრთ ჰგონიათ, რომ მას ისინი მბრძანებლობენ. ხოლო მოვა მასზე ჩვენი ბრძანება ღამით ან დღისით და ვაქცევთ მას მოთიბულად, თითქოსდა გუშინ მდიდარი არცა ყოფილა. ასე განვმარტავთ ჩვენ აიათებს კეთილ განმსჯელი ხალხისათვის!“[1]** ამის შემდეგ, წმინდა შუამავალმა მეუღლეები თითო-თითო დაიბარა. წმინდა აიშეს ჰკითხა:

*„– მე შენთან ერთი წინადადება მაქვს, პასუხის გაცემა არ იჩქარო, მშობლებთან მოლაპარაკების შემდეგ პასუხი გამეცი. განცვიფრებულმა აიშემ უპასუხა:*

– ასეთი რა უნდა მკითხო, წმინდა შუამავალო. შუამავალმა აიათი წაუკითხა, აიშემ ჰკითხა:

– ანუ არჩევანის გასაკეთებლად მშობლებს უნდა ვკითხო? არავითარ შემთხვევაში! მე ალლაჰს, შუამავალსა და იმქვეყანას ვირჩევ! – უპასუხა წმინდა აიშემ.“[2]

წმინდა შუამავალი ამქვეყნად თავისთავს ერთ-ერთ მგზავრად თვლიდა  და ახლო მომავალში მუდმივ საცხოვრებლად გადასვლის ფიქრებით ცხოვრობდა. მის შეხედულებით, ეს ქვეყანა შორეული მოგზაურობის დროს სიცხეში საჩრდილებელი

1. სურა აჰზაბი, აიათები 28-29.
2. მუსლიმი, ტალაყი, 29.





ხის მსგავსია.[1] იგი ცოტა ხანს ამ ხის ჩრდილში დარჩება და მერე გზას განაგრძობს. მაგრამ ამ მოგზაურობის დროს მისთვის მთავარი, ზოგიერთი რამის ადამიანებისთვის მიწვდენა იყო. ამ ძვირფასი შუამავლის ცხოვრების მთავარი ინტერესიც სწორედ ეს იყო. აქედან გამომდინარეობს, რომ ამქვეყნიურ ქონებას ადამიანისთვის არავითარი ფასი და ინტერესი არ უნდა ჰქონოდა. რა თქმა უნდა, არაფერი! და თუ არავითარი ფასი არ გააჩნია, მაშინ ის მასზე, რა თქმა უნდა, არასდროს დაფიქრდებოდა. იგი ერთ ჰადისში ბრძანებს:

*„ყურადღებით იყავით! ალლაჰის გარდა ყველაფერი ამაოა!“*[2] წმინდა შუამავალმა ჰენდეკის ბრძოლის დროს,ცხოვრების უძნელეს და დაძაბულ წუთებში, ბრძანა: *„დიდო ალლაჰო! ჭეშმარიტი ცხოვრება მხოლოდ იმქვეყნიურს შეიძლება ვუწოდოთ.“*[3] ამ ჰადისით მან კიდევ ერთხელ აღნიშნა იმ ქვეყნის ფასი. მისი ასკეტური ცხოვრებისა და მბრძანებელი შუამავლობის მაგივრად, მან მონა-მსახურებრივი შუამავლობა ირჩია და სიცოცხლის ბოლო დღეებში ალლაჰს მიმართა, რომ მას თავის სიცოცხლეში ამქვეყნიური ქონებისთვის და ამ ქვეყნის დროებითი სიცოცხლისთვის მნიშვნელობა არასდროს მიუნიჭებია. მის გულში ყოველთვის მთავარი ადგილი იმ ქვეყნის ფიქრს ეჭირა.

### ა. ამქვეყნიური ცხოვრების არსი

ყურანის მრავალ სურაში ნათქვამია, რომ ამქვეყნიური ცხოვრება დროებითია, ხოლო ნამდვილი ცხოვრება დაიწყება იმქვეყნად. სურა „იუნუსში“ გადმოცემულია:

إِنَّمَا مَثَلُ الْحَيَاةِ الدُّنْيَا كَمَاء أَنزَلْنَاهُ مِنَ السَّمَاءِ فَاخْتَلَطَ بِهِ

نَبَاتُ الأَرْضِ مِمَّا يَأْكُلُ النَّاسُ وَالأَنْعَامُ حَتَّىَ إِذَا أَخَذَتِ الأَرْضُ

1. იბნ მაჯე, ზუჰდი, 3.
2. ბუჰარი, რიყაყი, 29.
3. ბუჰარი, რიყაყი, 1.



زُخْرُفَهَا وَازَّيَّنَتْ وَظَنَّ أَهْلُهَا أَنَّهُمْ قَادِرُونَ عَلَيْهَا

أَتَاهَا أَمْرُنَا لَيْلاً أَوْ نَهَاراً فَجَعَلْنَاهَا حَصِيداً كَأَن لَمْ تَغْنَ

بِالأَمْسِ كَذَلِكَ نُفَصِّلُ الآيَاتِ لِقَوْمٍ يَتَفَكَّرُونَ

**„ცხოვრება ამ სამყაროში** (მისი აყვავებითა და დაჭკნობით) **წყლის მსგავსია, რომელსაც ვასხამდით ციდან და შემდეგ დედამიწის მცენარეებს ვრწყავდით, რათა ადამიანებს და ცხოველებს ესაზრდოათ. ხოლო, როცა დედამიწა** (ბალახითა და მარცლოვანებით) **დაიფარა და გალამაზდა, მისმა მცხოვრებლებმა იფიქრეს, რომ ისინი იყვნენ მისი ბატონ-პატრონი.** (მოულოდნელად) **ღამით ან დღისით მოევლინება ჩვენი ბრძანება და ჩვენი ნებით მოიმკობა** (მოსავალი), **თითქოს ის სრულებითაც არ იყო. ასე ვხსნით ჩვენ სასწაულებს დამფიქრებელი ადამიანებისთვის.“[1]**

როგორც ვხედავთ, აიათის მიხედვით, ამქვეყნიური ქონება ზოგიერთი ადამიანისთვის დიდი ხაფანგია. წმინდა მევლანა ამ გარემოებას ასე ხსნის:

*„ამქვეყნიური ქონება და სარჩო-საბადებელი ალლაჰის მიერ ადამიანებზე ნაბოძები სიკეთეა, მაგრამ, სამწუხაროდ, ქონება ჩვენ გვიტაცებს, გვატყუებს, ჭკუას გვართმევს და გვანადგურებს. ძვირფასო ადამიანო! გაჭირვება და ავადმყოფობა, ერთი შეხედვით, შენთვის ქონებასა და ძალაუფლებაზე უფრო ძვირფასია. იმიტომ, რომ სიმდიდრე, ქონება და ძალაუფლება ხაფანგს გიგებს და ბოლოს მასში გიმწყვდევს.“* [2]

ერთ აიათში ალლაჰი ასევე ბრძანებს:

---

1. სურა იუნუსი, აიათი 24.
2. მესნევი, ბეითი. 3040-3041; 1999 წლის 17 აგვისტოს, როდესაც სტამბოლში მიწისძვრა მოხდა და ერთ-ერთი შენობა დაინგრა, ეზოში მდგარ მოხუცს, რომელიც ყურადღებით უყურებდა დანგრეულ შენობას, ჰკითხეს: ეს შენობა შენი იყო? საინტერესო და დამაფიქრებელი აღმოჩნდა მოხუცის პასუხი: „ასე ვფიქრობდით“!

وَاضْرِبْ لَهُم مَّثَلَ الْحَيَاةِ
الدُّنْيَا كَمَاء أَنزَلْنَاهُ مِنَ السَّمَاءِ فَاخْتَلَطَ بِهِ نَبَاتُ الأَرْضِ
فَأَصْبَحَ هَشِيماً تَذْرُوهُ الرِّيَاحُ وَكَانَ اللَّهُ عَلَى كُلِّ شَيْءٍ مُّقْتَدِراً
الْمَالُ وَالْبَنُونَ زِينَةُ الْحَيَاةِ الدُّنْيَا وَالْبَاقِيَاتُ الصَّالِحَاتُ
خَيْرٌ عِندَ رَبِّكَ ثَوَاباً وَخَيْرٌ أَمَلاً

**„მოუტანე მათ მაგალითი: ამქვეყნიური ცხოვრება წყლის მსგავსია, რომელიც ჩვენ გარდმოვავლინეთ ციდან და მისით მცენარეები ერთმანეთს შეერწყა შემდეგ ისინი ხმელ ღეროებად გადაიქცნენ და ქარმა აქეთ-იქით მიმოფანტა ალლაჰია დედამიწაზე ყველაფრის ბატონ-პატრონი! სიმდიდრე და შვილები – ამქვეყნიური ცხოვრების მოსართავებია, მაგრამ წმინდა საქმეები, უფრო მადლიანია და საიმედოა შენი ღმერთის წინაშე.“ [1]**

აიათში ქარის მიერ გაფრენილი ხმელი ღეროები ამქვეყნიური დროებითი ქონების მაჩვენებელია, რომელიც ისე განიავდება, როგორც ქარი გააქროლებს. აგრეთვე, აიათში არის მოწოდება, რომ ადამიანისთვის მთავარი კეთილი საქმის კეთებაა, რომელიც ალლაჰის წინაშე არასდროს დაიკარგება. ის ერთადერთი იმედია, რომელიც ადამიანს იმქვეყნად გადაარჩენს. ჰარუნი ამ აიათის თეფსირს ასე გადმოგვცემს:

„ამქვეყნის მოყვარულო ადამიანებო! იცოდეთ, რომ იგი ხაფანგია. დედამიწა ისეთი რამ არის, ერთ დღეს თუ გახარებს და გაცინებს, მეორე დღეს აუცილებლად გატირებს. ცაში თუ ღრუბელი გამოჩნდება და არ გაწვიმდება, ეს მოწყურებულ ადამიანებს არაფერში არგია. ამქვეყნად დარდი არასდროს გამოილევა. ამქვეყნად მოსული ადამიანი ვერანაირად მას თავს ველარ დააღწევს. მაგრამ ადამიანს შეუძლია მის ხაფანგებს დააღწიოს თავი, თუ ფრთხილად იქნება და ამქვეყნით გატაცე-

1. სურა ქაჰფი, აიათები 45-46.



ბას თავს დაანებებს.[1]

სინამდვილეში, იცხოვრო ამქვეყნად და მასთან ურთიერთობა გაწყვიტო, ეს ადვილი გასაკეთებელი ნამდვილად არ არის ადამიანი ამქვეყნად ყოველმხრივ შებოჭილია. ამის შესახებ ალლაჰი აიათში ბრძანებს:

زُيِّنَ لِلنَّاسِ حُبُّ الشَّهَوَاتِ مِنَ النِّسَاء

وَالْبَنِينَ وَالْقَنَاطِيرِ الْمُقَنطَرَةِ مِنَ الذَّهَبِ وَالْفِضَّةِ

وَالْخَيْلِ الْمُسَوَّمَةِ وَالأَنْعَامِ وَالْحَرْثِ ذَلِكَ مَتَاعُ

الْحَيَاةِ الدُّنْيَا وَاللّهُ عِندَهُ حُسْنُ الْمَآبِ

**„მიმზიდველია ხალხისთვის, ხორციელი ქალებისა, შვილებისა, დახვავებული ოქრო-ვერცხლისა, უმშვენიერესი ცხენებისა, პირუტყვისა და ნათესებისა. ეს (ყველაფერი) ამქვეყნიური ცხოვრების დროებითი სიტკბოებაა. უმშვენიერესი სამყოფელი მხოლოდ ალლაჰთანაა.“ [2]**

ამქვეყნისადმი მიდრეკილება ადამიანის ხასიათიდან გამომდინარეობს. მისდამი იმ ადამიანებს უფრო ძლიერი მიდრეკილება გააჩნიათ, ვინც სულიერად უფრო გაუწონასწორებელია. ადამიანი ვალდებულია ალლაჰის სიყვარული გულში განმტკიცებული ჰქონდეს და ამქვეყნად მოპოვებული ყველაფერი მისი კმაყოფილების მოპოვების მიზნით გამოიყენოს. მევლანა ჯუდდუსი სირრუჰი, ამ საკითხთან დაკავშირებით, ბრძანებს:

*„ო, პატივცემულო მსმენელებო! ეს ქვეყანა ხის მსგავსია და ჩვენ მისი უმწიფარი ნაყოფი ვართ. ჩვეულიბრივ, უმწიფარი ნაყოფი ხის ტოტზე კარგად მიბმულია, ვინაიდან ისინი სასახლეების და ციხესიმაგრეების ღირსი არ არიან. მაგრამ როცა მწიფდება და გემრიელდება, ის მზად არის ჩამოვარდეს ძირს, რადგან შესუსტდა მისაბმელი ყუნწი, რითაც დამაგრებულია ის ხის ტოტზე. ასეა ადამიანიც. უღირს მას მარტო იგემოს*

1. მაქამათი, გვ 172.

2. სურა ალი იმრანი, აიათი 14.

*მარადიული ცხოვრების სულიერი სიტკბო, რომ ამქვეყნიური ცხოვრება მისთვის გემოს და მიმზიდველობას დაკარგავს. რაიმეზე ძლიერი მიბმა – ეს უმწიფობის ნიშანია. ო, ჭეშმარიტების მეგზურო! შენ ჯერ კიდევ უმწიფარი ხარ! ვიდრე შენ დედის მუცელში ჩვილი ხარ, სიბნელეში დარჩები, შენი ხვედრი ტანჯვა-წვალების გადატანაა.“*

ყოვლისშემძლე ალლაჰი ბრძანებს:

مَن كَانَ يُرِيدُ حَرْثَ الآخِرَةِ نَزِدْ لَهُ فِي حَرْثِهِ وَمَن

كَانَ يُرِيدُ حَرْثَ الدُّنْيَا نُؤتِهِ مِنْهَا وَمَا لَهُ فِي الآخِرَةِ مِن نَصِيبٍ

**„ვისაც სურს იმქვეყნიური ცხოვრების მოსავალი მოიმკოს, ჩვენ მას მოსავალს გავუმრავლებთ. ხოლო მას, ვისაც ამქვეყნის მოსავალი უნდა, ჩვენ ვაძლევთ მას, მაგრამ მას მომავალ ცხოვრებაში წილი არ აქვს.“** [1] ამ აიათის შემდეგ სულიერად გაწონასწორებული და ჩამოყალიბებული ადამიანი ალლაჰს ამქვეყნისთვის კი არა, მუდმივი ცხოვრებისთვის საჭირო მადლის დაწერას მოსთხოვს.

წმინდა შუამავალი, ყურანის აიათების მიხედვით, ცდილობდა თანამიმდევრებისთვის სწორი გზა ეჩვენებინა. ჯაბირის გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალი ერთ სავაჭრო ადგილას მივიდა. მას თანამიმდევრებიც ახლდნენ. გზად წმინდა შუამავალი პატარაყურებიან მკვდარ ბატკანს წააწყდა. მას ყურზე ხელი მოჰკიდა და ხალხს მიმართა:

„– *ვის უნდა, ამ ბატკანში ერთი დირჰემი გადაიხადოს?* თანამიმდევრებმა უპასუხეს:

– მაგ ბატკანში უფრო იაფსაც არ გადავიხდით. მკვდარი ბატკანი რაში უნდა გამოვიყენოთ. წმინდა შუამავალმა ჰკითხა:

– *ტყუილად რომ მოგცენ, მაშინ გინდათ?*

– ეგ ბატკანი ცოცხალიც რომ იყოს, არ გვინდა; ყურები

1. სურა შუარა, აიათი 20.



არ აქვს, რაც მისი დიდი ნაკლია. მკვდარი კი საერთოდ რაში უნდა გამოვიყენოთ? ამის შემდეგ წმინდა თიკანზე შუამავალმა ხალხს მიმართა:

*– ვფიცავ ალლაჰს, მის წინაშე წუთისოფლის ფასი ამ მკვდარ ბატკანზე უფასურია.“* [1]

კიდევ სხვა ჰადისებში წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„ამქვეყანას რომ ალლაჰის წინაშე კოღოს ფრთისოდენა ფასი ჰქონოდა, ალლაჰი არც ერთ ურწმუნო ადამიანს ყლუპი წყლის დალევის საშუალებას არ მისცემდა.“* [2] ამ ჰადისით წმინდა შუამავალმა კიდევ ერთხელ გამოხატა ამქვეყნისა და მისი სიმდიდრის უფასურობა,ამასთან ერთად,ის აშკარად გვეუბნება, თუ რატომ აძლევს ურწმუნოებს ალლაჰი ამქვეყნად სიმდიდრეს. ამიტომ ჩვენ არ უნდა დაგვენანოს მათი ამქვეყნიური დროებითი სიამოვნება. ერთ აიათში ალლაჰი ბრძანებს:

وَ لاَ تَمُدَّنَّ عَيْنَيْكَ إِلَى مَا مَتَّعْنَا بِهِ أَزْوَاجاً مِنْهُمْ زَهْرَةَ الْحَيَاةِ الدُّنيَا

لِنَفْتِنَهُمْ فِيهِ وَرِزْقُ رَبِّكَ خَيْرٌ وَأَبْقَى

**„შურის თვალით ნუ უყურებ იმას, რაც ჩვენ ზოგიერთ მათგანს გამოსაცდელად ვუბოძეთ, ამქვეყნიურ ცხოვრების ბრწყინვალებას, ვინაიდან შენი ალლაჰის ნაჩუქარი წილი უკეთესი და მარადიულია.“** [3] ერთ-ერთ ჰადისში კიდევ წმინდა შუამავალი ასე ბრძანებს:

*„მას, ვინც განკითხვის დღისთვის თავის მომავალზე იზრუნებს, ალლაჰი გულს გაუმდიდრებს, მის საქმეებს სწორ კალაპოტში მოაქცევს და ამქვეყნიურ თავის დახრით თავისით მოვა მასთან. ხოლო, მას ვინც ამქვეყნიურ წყალობებზე წუხს, ალლაჰი ყოველთვის თვალწინ სიღარიბის სურათებს დაუხატავს და ის უბედური ვერასდროს დაიხსნის თავს პრობლემებისა და გასაჭირისგან. ამქვეყნიური წყალობებისგან ის მხოლოდ*

1. მუსლიმი, ზუჰდი, 2.
2. თირმიზი, ზუჰდი, 13.
3. სურა ტაჰა, აიათი 131.

*იმას, მიიღებს, რაც დაწერილია მასზე ზეცაში."* [1] მევლანა ჯალალედდინ რუმი თავის უძვირფასეს ნაწარმოებში წერდა:

*„ალლაჰის სიყვარულით გაჭირვებული, მაგრამ ამქვეყნის ქონებას შეყვარებული ადამიანი ნამდვილი გაჭირვებულია. ასეთი უპასუხისმგებლო ადამიანი სულიერი ცხოვრების პატრონი არ არის. ის ცდილობს ხალხს სხვაგვარად მოაჩვენოს თავი, მაგრამ სინამდვილეში ცრუ და ორპირია. ასეთი ადამიანი ალლაჰზე საჭმელ-სასმელის გამოა შეყვარებული. ის მხოლოდ ამქვეყნად შეძლებს დროის კარგად ტარებას, ხოლო იმქვეყნად ალლაჰისგან მას არაფერი შეხვდება. მისი უპირველესი ამოცანა ამქვეყანად კარგი ცხოვრებაა და მეტი არაფერი."* [2]

ეს მაგალითი იმის მაჩვენებელია, რომ არსებობენ ადამიანები, რომლებიც ამქვეყნიურ დროებით სიამოვნებას, იმქვეყნიურ მუდმივ ცხოვრებაზე წინ აყენებენ.

წმინდა შუამავლის ჰადისის მიხედვით, რომელშიც ის მუსლიმანებს სტამბოლის აღების სამახარობლოს წინასწარ ატყობინებს, ნათქვამია: ემევილერების ხანაში, ისლამის ჯარი, აბდურრაჰმან იბნ ველიდის სარდლობით სტამბოლისკენ დაიძრა. მის შემადგენლობაში აბუ ეიუბ ელ ანსარიც იყო. ჯარების ერთმანეთზე დაპირისპირებისას ერთ-ერთმა ანსარმა მარტოდმარტო თავისი ცხენით ბიზანტიელთა ჯარი შუამდე გაარღვია და თავისი სიცოცხლე საფრთხეში ჩაიგდო. ამის დამნახავმა მუსლიმანებმა: „თქვენი თავი თვითონ საფრთხეში არ ჩაიგდოთ" – აიათი გაიმეორეს და განცვიფრებულები შესძახოდნენ:

– ლაა ილააჰე ილლალლაჰ! ამას შეხედეთ! თავისთავს თვითონ საფრთხეში იგდებს! აბუ ეიუბ ელ-ანსარმა კი ასე თქვა:

– მუსლიმანებო! (სხვაგვარად არ გაიგოთ) ეს აიათი ანსართა გვარის მიზეზით ჩამოვიდა. ალლაჰი წმინდა შუამავალს დაეხმარა და ჭეშმარიტ რწმენას გაამარჯვებინა. ჩვენ კი ვთქვით: „უკვე საჭიროა, ჩვენს ქონებას ვეპატრონოთ და მათი

1. თირმიზი, ყიამე, 30.
2. მესნევი, ბეითი. 2752-2756.



გაწმენდით ვიყოთ დაკავებული." ამის შემდეგ, ალლაჰმა წმინდა შუამავალს უბრძანა:

وَأَنفِقُواْ فِي سَبِيلِ اللّهِ وَلاَ تُلْقُواْ بِأَيْدِيكُمْ إِلَى التَّهْلُكَةِ

وَأَحْسِنُوَاْ إِنَّ اللّهَ يُحِبُّ الْمُحْسِنِينَ

**„ალლაჰის გზაზე მოწყალება გაიღეთ და თქვენი ხელით თავისთავს საფრთხეში ნუ ჩაიგდებთ. კეთილი ჰქმენით რადგან ალლაჰს კეთილის მქმნელნი უყვარს!"** [1] ამ აიათში „საკუთარი ხელით თავისთავის საფრთხეში ჩაგდების" გარდა, ნათქვამია, რომ ამქვეყნიურ ქონებას დიდი ყურადღება არ უნდა დაუთმო და ჭეშმარიტი გზა მეორეხარისხოვან საკითხად არ უნდა ჩათვალო.

როგორც ზემოთ მოყვანილ აიათშია ნაბრძანები, აბუ ეიუბ ელ-ანსარმა, სწორედ ამგვარად გაატარა მთელი თავისი სიცოცხლე და ამქვეყნიური ქონებისთვის ყურადღება არასდროს მიუქცევია. მისი ინტერესის სფერო ყოველთვის საიქიო ცხოვრება იყო. ასე დაასრულა მან თავისი ცხოვრება და შეჰიდად დაეცა კონსტანტინეპოლის კედელთან. ის ადგილზევე იქნა დასაფლავებული.[2]

აი, ამის მსგავსი კიდევ ერთი მაგალითი:

უჰუდის ბრძოლაში წმინდა შუამავალმა მშვილდოსანთა ერთი ჯგუფი კატეგორიულად გააფრთხილა, რომ თავისი პოზიცია არავითარ შემთხვევაში არ მიეტოვებინა. მიუხედავად ამისა, მათმა უმრავლესობამ ბრძანება დაარღვია და ქონების მოსაგროვებლად თავიანთი საგუშაგო მიატოვა. ზოგიერთმა მებრძოლმა კი ბრძანება შეასრულა და შეჰიდად დაეცა. ამის შემდეგ ალლაჰი აიათში ბრძანებს:

مِنكُم مَن يُرِيدُ الدُّنْيَا وَمِنكُم

مَن يُرِيدُ الآخِرَةَ ثُمَّ صَرَفَكُمْ عَنْهُمْ لِيَبْتَلِيَكُمْ

1. სურა ბაყარა, აიათი 195.

2. აბუ დავუდი, ჯიჰადი, 23. თირმიზი, თეფსირი 2.

وَلَقَدْ عَفَا عَنكُمْ وَاللَّهُ ذُو فَضْلٍ عَلَى الْمُؤْمِنِينَ

**„თქვენ შორის იყვნენ ისეთები, რომლებსაც სურდათ წუთისოფელი, იყვნენ ისეთებიც რომლებსაც იმქვეყნიური სურდათ. შემდეგ თქვენ ალლაჰმა ურწმუნოებისგან გაგაქცია, რათა გამოეცადა და მერე გაპატია თქვენ, ვინაიდან ალლაჰი მორწმუნეთა შემწყალებელია.“ [1]**

წმინდა შუამავალი ამბობს: *„ეს ქვეყანა ტკბილია და ლამაზი პეიზაჟი აქვს.“ ამით ამ ქვეყნის სილამაზე აღნიშნა, მაგრამ ჰადისის გაგრძელებაში ამბობს: „უეჭველია, რომ ალლაჰმა ადამიანს ამქვეყნად მმართველობის უფლება მისცა, სადაც თვითონ უნდა შეხედოს, თუ ის როგორ მოიქცევა ან რას გააკეთებს. ამიტომ მე მოგიწოდებთ, ამ ქვეყნის შეგეშინდეთ!“[2]* ამ ჰადისში წმინდა შუამავალმა აღნიშნა, რომ ეს ქვეყანა ადამიანის გამოცდაა, ალლაჰი მის ყველა ნაბიჯს აკვირდება, ბოლოს კი ყველაფერზე პასუხს მოსთხოვს. მრავალ ჰადისში წმინდა შუამავალი აღნიშნავს, რომ ისლამის მიმდევრები მომავალში ამ ქვეყანას ძალიან შეიყვარებენ და ის ქვეყანა დაავიწყდებათ. ამის გამო კი ალლაჰის წინაშე თავიანთ გამოცდას ვერ ჩააბარებენ. ის ერთ-ერთ ჰადისში ასე ბრძანებს:

*„ჩემ შემდეგ, ამქვეყნის სილამაზემ და მისმა ხიბლმა, მეშინია, თქვენი გულები არ დაიპყროს.“ [3]* კიდევ ერთ ჰადისში ბრძანებს:

*„ყველა უმმეთს ერთი ინტრიგა აქვს. ჩემი მიმდევრების ინტრიგა კი ამქვეყნიური ქონებაა.“ [4]*

1. სურა ალი იმრანი, აიათი 152.
2. ბუჰარი, ზექათი 47.
3. ბუჰარი, ჯიჰადი, 37.
4. იბნ ჰანბელი, 4, 160; ამ საკითხთან დაკავშირებით ერთი ლამაზი ნოველლა მოგვითხრობს: იყო ერთი მონა, რომლსაც სახელად აიაზი ერქვა. ერთ დღეს ეს მონა იმპერატორმა მაჰმუდმა იყიდა. წმინდა ადამიანური თვისებების გამო, იმპერატორს აიაზი ძალიან უყვარდა. აიაზმა იმპერატორის ისეთი ნდობა დაიმსახურა, რომ სახელმწიფო ხაზინის გამგებლად დაინიშნა და სახელმწიფოსთვის უმნიშვნელოვანესი და ძალიან ძვირფასი ქონება მას ჩაბარდა. იმპერატორის სასახლეში მყოფი ბევრი სახელო-



წმინდა შუამავალი ბრძანებს: „ფრთხილად იყავით, ამქვეყნიურმა საქმემ და ხორციელმა სურვილება არ გაგიტაცოთ და სიკვდილი არ დაგავიწყოთ, თორემ გულები გაუხეშდება! კომპეტენტური იყავით! სიკვდილი და მისი მომდევნო მოვლენები

ვანი ადამიანი, შურმა შეიპყრო, აიაზის ამ თანამდებობაზე დანიშვნა ვერ აიტანა. მათ საეჭვოდ დაიწყეს აიაზის შესახებ საუბარი, რომელმაც იმპერატორის ყურამდეც მიაღწია. ისინი ამბობდნენ, რომ აიაზი ძალიან ხშირად დადიოდა სახელმწიფო ხაზინაში. ამასთან, დასვენების დღეებშიც იქ საათობით რჩებოდა. იმპერატორის კარზე მომუშავე ადამიანები დარწმუნებული იყვნენ, რომ აიაზი ხაზინას ძარცვავდა და ცდილობდნენ ამაში იმპერატორიც დაერწმუნებინათ. იმპერატორმა გადაწყვიტა ის, რასაც ხალხი აიაზზე ფიქრობდა ან საუბრობდა, საკუთარი თვალით ენახა და ისე დარწმუნებულიყო. ამიტომ ერთ დღეს მან მოიფიქრა, იმ ოთახისთვის, სადაც ძვირფასეულობა ინახებოდა, საიდუმლო ნახვრეტი გაეკეთებინა და იქიდან ეთვალთვალა, თუ რას აკეთებდა საათობით ხაზინაში შესული აიაზი. ის ასეც მოიქცა. აიაზი უხმაუროდ ოთახში შევიდა, კარები გულდასმით დაკეტა, გაიარა და ერთ სკივრთან შეჩერდა. სკივრთან მუხლებზე დაიჩოქა, ფრთხილად გახსნა და რაღაც ამოიღო. ეს რაღაც კი სკივრში შენახული პატარა ბოხჩა იყო. ჯერ ბოხჩას აკოცა, მერე შუბლი დაადო მას და ფრთხილად გახსნა. ბოხჩაში ძველი და დახეული ტანსაცმელი იდო, რასაც ის მონობის დროს იცვამდა. აიაზმა სასახლის ტანსაცმელი გაიხადა და ის ძველი ტანსაცმელი ჩაიცვა. მერე სარკის წინ დადგა და თავისთავს მიმართა:

– გახსოვს თუ არა, ვინ იყავი მაშინ, როდესაც ეს ტანსაცმელი გეცვა? ვინ იყავი შენ? ერთი ჩვეულებრივი გასაყიდი მონა. ალლაჰმა, იმპერატორის ხელით, შენ ეს თანამდებობა გიწყალობა, მაგრამ შეიძლება ამას არც იმსახურებ. აიაზ, ახლა აქ ხარ, მაგრამ არასდროს დაგავიწყდეს, საიდან მოხვედი, რადგან ქონება ადამიანს ანადგურებს! ფრთხილად იყავი, სიამაყე არ გაგიჩნდეს გულში და სხვას ამ გრძნობით არასდროს შეხედო! ყოველთვის გახსოვდეს შენი ძველი მდგომარეობა!

ამის შემდეგ ტანსაცმელი ისევ გამოიცვალა, სკივრში შეინახა, მერე ფრთხილად დახურა და უხმაუროდ კარისკენ წავიდა. გარეთ გასვლისას, მოულოდნელად, იმპერატორის პირისპირ აღმოჩნდა. იმპერატორი აიაზს სახეში უყურებდა და თვალებიდან ცრემლები ჩამოსდიოდა. სიტყვები ყელზე ისე ადგებოდა, ლაპარაკს ძლივს ახერხებდა:

– აიაზ! დღემდე ძვირფასეულობის ხაზინადარი იყავი, ახლა კი ჩემი გულის ხაზინადარიც ხარ, შენ გამახსენე ჩემი არსებობა და ის, თუ როგორ უნდა მოვიქცე ჩემი გამჩენის წინაშე!"; მუჰიდდინ შექური, გვ. 114.





ნამდვილად ახლოს არის!“[1]

ჰადისში ნახსენები საქმე და სურვილი ადამიანს ხშირ შემთხვევაში შებოჭავს და გასაქანს არ მისცემს, რომ უახლოეს მომავალში მზად იყოს ნებისმიერი მოსალოდნელი შემთხვევისათვის. ამასთან, ზოგიერთ ხანდაზმულ ადამიანს, ამქვეყნიური მიდრეკილება, წლოვანების მომატებასთან ერთად უფრო უძლიერდება. ამ თემას წმინდა შუამავალი შემდეგნაირად ეხება: *„მოხუცი ადამიანის გული ორი რამის სიყვარულში არასდროს ბერდება. ამათგან ერთ-ერთი – ქონების სიყვარული, მეორე კი დიდხანს სიცოცხლის სურვილია.“* [2] იმამი გაზალი აღნიშნავს, რომ ქონებისა და მრავალი სურვილის მისწრაფება, ადამიანს ავიწყებს იმ ქვეყანას და ის მხოლოდ ამქვეყნიურისთვის ფიქრობს. მისგან ადამიანის გადარჩენის გზას კი ის შემდეგნაირად ხსნის:

„უვიცობისგან თავის დაღწევა, ნასწავლ და განათლებულ ადამიანებზე მოსმენით შეიძლება. ამქვეყნის სიყვარულის გულიდან ამოგდების გზა კი განკითხვის დღისა და მისი ამბების დაჯერებით არის შესაძლებელი. როდესაც ადამიანი ამ რწმენასთან დაახლოებას დაიწყებს, მაშინ ამქვეყნის სიყვარული მას ნელ-ნელა დაშორდება. მნიშვნელოვანი რამის შეყვარება, უმნიშვნელო რამეების გულიდან ამოგდების მიზეზი გახდება.“

ალლაჰმა ამქვეყნად ადამიანებს ცხოვრების განსხვავებული პირობები შეუქმნა. ზოგს საშუალება მისცა, საქმე თვითონ წარმართოს და ზოგი ვალდებულია სხვას ემსახუროს. აქედან გამომდინარეობს, რომ ადამიანებს ამქვეყნად ღმერთმა სრულიად განსხვავებული პირობები შეუქმნა. იგი ყურანში ბრძანებს:

**„განა ისინი ანაწილებენ შენი ღმერთის (მიერ ბოძებულ) სარჩო-წყალობას? ამქვეყნიური სარჩო-საბადებელი მათ შორის ჩვენ გავანაწილეთ და ზოგიერთ მათგანი ზოგზე (ქონებრივად) ავამაღლეთ, რათა ერთნი მეორეს დაექვემდებარონ.“** [3] ადამი-

1. იბნ მაჯე, მუყადდემე, 7.
2. ბუჰარი, რიყაყი, 5.
3. სურა ზუჰრუფი, აიათი 32.



ანები რომ თავიანთი ცხოვრებით კმაყოფილი იყვნენ, წმინდა შუამავალი მათ მიმართავს:

*„თქვენი ცხოვრების პირობები იმ ადამიანების ცხოვრებას კი არ უნდა შეადაროთ, ვინც ყოველმხრივ უზრუნველყოფილია, არამედ მათსას, ვინც თქვენზე უფრო ცუდ პირობებში ცხოვრობს, რადგან ალლაჰის მოცემული წყალობა არარაობად არ ჩააგდოთ. ასეთი საქციელი თქვენთვის უფრო მიზანშეწონილი იქნება!“* [1]

წმინდა შუამავლის ამქვეყნიურ და იმქვეყნიურ შეხედულებებს შემდეგი ჰადისები გამოხატავს:

*„ამქვეყნად განდეგილობა, არც ჰალალის ჰარამად გადაქცევითა და არც ქონების დაკარგვით არაა განპირობებული, არამედ ალლაჰის საკუთრების მიმართ უფრო მეტი დაფასების გამოჩენით, ვიდრე შენს ხელთარსებული ქონების მიმართ. და კიდევ, იმის არცოდნის გამო, რომ ახლო მომავალში რა გელის და რა შეიძლება გადაგხდეს თავს, ალლაჰის იმედით ყოფნაა!* [2]

*„საიქიოსთან შედარებით, სააქაო ცხოვრება, რომელიმე თქვენგანისთვის ადამიანის მიერ თითით ზღვის დაძირვას ჰგავს. ეცადოს რომელიმე თქვენგანმა, თუ ზღვის თითით დატრიალებას რამდენად შეძლებს!“* [3]

*„გამდიდრებისა და ძალაუფლებისკენ სწრაფვა უფრო დიდ ზიანს აყენებს ადამიანის რწმენას, ვიდრე ცხვრის ფარაზე ორი მშიერი მგლის თავდასხმა.“* [4]

### ბ. მუჰამმედ შუამავლის თანამოაზრეების ასკეტიზმი

მუჰამმედ შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) მიერ ნაჩვენები ცხოვრების მაგალითების შემდეგ, თუ როგო-

1. მუსლიმი, ზუჰდი, 9.
2. თირმიზი, ზუჰდი, 29.
3. მუსლიმი, ჯენნეთი, 55.
4. თირმიზი, ზუჰდი, 43.

რი იყო მისი თანამიმდევრების არჩეული ცხოვრების მეთოდი, ძალიან მნიშვნელოვანი და საინტერესოა. მაგალითად, ავიღოთ წმინდა შუამავლის უახლოესი მეგობარი აბუ ბაქრი, რომელიც ყურაიშების გვარში ერთ-ერთი მოწინავე მცხოვრები და დიდი ქონების მფლობელი იყო. ამის მიუხედავად, მან უბრალო ცხოვრება აირჩია. აბუ ბაქრმა წმინდა შუამავლის თანდასწრებით, მთელი ქონება გამოაჩინა და ისლამის გზაზე დახარჯა. ახალდაარსებულ ისლამის პერიოდში, როდესაც ამ ჭეშმარიტ სარწმუნოებას დიდი გასაჭირი ჰქონდა, წმინდა აბუ ბაქრმა თავისი ქონება გამუსლიმანებული მონების ყიდვასა და მათზე თავისუფლების მინიჭებაში დახარჯა, რათა მათთვის ტანჯვაწვალება აეცილებინა. ასეთი საქციელით მან მრავალ ადამიანს საუკეთესო მაგალითი უჩვენა.

წმინდა აბუ ბაქრი, როდესაც ხალიფა გახდა, არც მაშინ შეუცვლია თავისი ცხოვრების წესი და ისევ უბრალო ცხოვრებით ცხოვრობდა. გარდაცვალების წინ კი თავის ანდერძში ბრძანა, რომ გაეყიდათ მის სახელზე დარჩენილი მიწის ნაკვეთი და თავისი ხალიფობის დროს აღებული ხელფასი ქვეყნისთვის უკან დაებრუნებიათ.[1]

აბუ ბაქრის შესახებ კიდევ ერთ ჰადისში კარგად არის აღნიშნული, თუ რამდენად იმოქმედა წმინდა შუამავლის ცხოვრების წესმა მის ცხოვრებაზე: ერთ დღეს, წმინდა აბუ ბაქრს პატივი მიაგეს და დასალევად თაფლისწყალი მიუტანეს. გასინჯა რა ის, მან ტირილი დაიწყო. ცრემლები ვერც მის გვერდით მყოფმა ადამიანებმა შეიკავეს. მიზეზი როდესაც ჰკითხეს, მან უპასუხა:

– ერთხელ წმინდა შუამავალთან ერთად ვიყავი. უცებ „ჩემგან შორს წაიღე, ჩემგან შორს წაიღე!" – დაიწყო ყვირილი წმინდა შუამავალმა, მაგრამ მე ვერაფერს ვხედავდი. როდესაც ვკითხე, თუ რაში იყო საქმე, მან მიპასუხა:

*„ეს ქვეყანა მთელი თავისი ქონებითა და სილამაზით გამომეცხადა. მას ვუთხარი, რომ ჩემგან შორს წასულიყო. ისიც*

1. იბნ ესირი, ელ ქამილი, 2, 428-429.



*წავიდა, მაგრამ მომაძახა: შენ თუნდ ჩემგან თავი შორს დაიჭირო, ალლაჰს ვფიცავ, შენ შემდეგი ადამიანები მე თავს მაინც ვერ დამაღწევენ! მეც სწორედ ამის გამო შემეშინდა, რომ ეს ქვეყანა არ შემყვარებოდა და ტირილი დავიწყე."[1]*

წმინდა ომარის ასკეტური ცხოვრებაც ძალიან საინტერესო იყო. ერთხელ, როდესაც ის საქადაგებლად გამოვიდა თორმეტ-საკერებლიანი პერანგი ეცვა. როდესაც მისი ქალიშვილი ჰაფსა მას რჩევას მისცემდა, ახალი ტანსაცმელი ჩაეცვა, ან კარგი საჭმელი ეჭამა, ის წმინდა შუამავლის გაჭირვებული ცხოვრების შესახებ უყვებოდა და ეუბნებოდა:

– ალლაჰს ვფიცავ, რომ თუ შევძლებ, წმინდა შუამავლისა და აბუ ბაქრის მსგავსად უნდა ვიცხოვრო. მინდა მეც მივაღწიო იმას, რასაც იმ ქვეყანად ამ ორმა ადამიანმა მიაღწია.[2] როგორც იუნუსი ამბობს: „ღვთისმსახურების სათავე ამქვეყნიდან დაშორებაა!"

წმინდა შუამავლის ცხოვრების ნაკვალევის აღმოჩენა თითქმის ყველა თანამიმდევარშუ შესაძლებელია. მათგან ერთ-ერთი აბუ ზერრია, რომლის შესახებ წმინდა შუამავალმა ბრძანა: *„ამქვეყნად ყველაზე ცოტა ქონების მქონე ადამიანის დანახვა თუ გსურთ, აბუ ზერრს შეხედეთ!"[3]* მთელი თავისი სიცოცხლე მან ისე გაატარა, როგორც ამას წმინდა შუამავალი აღნიშნავს. აბუ ზერრს როდესაც ოთხი ათასი დინარი გამოუყვეს არსებობისათვის, ამ თანხის მხოლოდ მცირე ნაწილს იყენებდა თავისთვის, უმეტეს წილს კი გაჭირვებულებს უნაწილებდა.[4] აბუ ზერრი ყოველთვის ამბობდა, რომ იმქვეყნად ორი დირჰემის მქონე ადამიანისთვის ალლაჰის წინაშე ანგარიშის ჩაბარება უფრო ძნელია, ვიდრე ერთი დირჰემის მქონისა. აბუ ზერრს დამასკოს მერმა სამასი დირჰემი საჩუქრად გამოუგზავნა. აბუ ზერრმა კი იფიქრა: *„ნუთუ ჩემზე უფრო გაჭირვებული ვერავინ ნახა! ჩვენ ხომ თავშესაფარი გაგვაჩნია, ცხვარი, ერთი მოსამსახურეც*

1. აბუ ნუაიმი, 1, 30-31.
2. იბნი ჰანბელი, ზუჰდი, გვ. 125.
3. იბნ ჰანბელი, ზუჰდი, გვ. 147.
4. აბუ ნუაიმი, 1, 163.

*გვყავს. ამათ გარდა, სხვა რამ არ მჭირდება, რადგან მეშინია, ალლაჰის წინაშე ყველაფრისთვის პასუხის გაცემა მომიწევს"* – თქვა და გამოგზავნილი თანხა მერს უკან დაუბრუნა.[1]

ამ ქვეყანასთან დაკავშირებით ყურანის მრავალ აიათში მოცემულია ალლაჰის ბრძანება. დედამიწა საიქიოში მისასვლელად დროებითი საცხოვრებელი ადგილია, ამიტომ მათ შორის გარკვეული ზღვარი უნდა არსებობდეს. საიქიოსთვის მზადების დროს, **„ამქვეყნის წილი არ დაგავიწყდეს!"[2]** – აიათში მოცემულია ამქვეყნის სარგებელის შესახებ, აგრეთვე, ხაზგასმით არის აღნიშნული, რომ ამქვეყნის გამო საიქიო არ უნდა დაგვავიწყდეს. სააქაო მხოლოდ საიქიოსთან დასაკავშირებლად უნდა გამოვიყენოთ. წმინდა მევლანა ბრძანებს:

*„გემში წყლის მოხვედრა უბედურების მომასწავებელია, გემის ქვეშ არსებული წყალი კი მას ცურვაში ხელს უწყობს. თავდახურული ტიკი, რომლის შიგნითაც ჰაერია, წყალში არ ჩაიძირება. გაჭირვებული ადამიანი ამქვეყნად ზღვაში არ ჩაიძირება და ზღვის ზედაპირზე ამოვა. მთელი სააქაო რომ მისი საკუთრება იყოს, მის თვალში არაფრად გამოჩნდება, რადგან მისი გული ალლაჰის რწმენით არის სავსე."*

ყოველივე ეს იმას არ ნიშნავს, რომ ამ ქვეყანას სახე სრულებით შევაქციოთ. წმინდა შუამავალი ბრძანებს: *„საკუთარი თავის, მეუღლის, შვილების, ამხანაგებისა და ალლაჰის წინაშე გარკვეული მოვალეობები არსებობს. ვალდებული ხარ, ყველას წინაშე შენი ვალი მოიხადო!"[3]* წმინდა შუამავალმა ქააბ იბნ მალიქს ასეთი რჩევა მისცა: *„ქონების გარკვეული ნაწილი შენთვის შეინახე, ეს შენთვის უფრო კარგი იქნება!"* სად იბნ აბუ ვაქქასს კი უთხრა: *„მემკვიდრეების მდიდრად დატოვება, ღარიბად დატოვებაზე უფრო ძვირფასია."[4]*

წმინდა შუამავლის მიერ უბრალო და ღარიბული ცხოვრების არჩევანის გაკეთება სწორად და კარგად უნდა გავიგოთ.

1. იბნ ჰანბელი, ზუჰდი, გვ. 147.
2. სურა ყასსასი, აიათი 77.
3. ბუჰარი, სავმი, 51, 55.
4. ბუჰარი, ვესაია, 2.



წმინდა შუამავალმა პირადი ცხოვრება ღარიბული აირჩია და რასაც ნახავდა ყველაფერს თავისი თანამიმდევრების დასახმარებლად ხარჯავდა. აგრეთვე, მისი განდეგილი ცხოვრებაც როგორც ღარიბი, ასევე მდიდარი ადამიანისთვის სამაგალითო იყო. მდიდარი ადამიანი, როცა დააკვირდებოდა წმინდა შუამავლის ქცევებს, გაიგებდა, თუ სად და როგორ უნდა გამოეყენებინა თავისი ქონება. ღარიბი ადამიანი კი დაინახავდა, თუ როგორი მომთმენი უნდა ყოფილიყო ღარიბული ცხოვრების მიმართ. წმინდა შუამავალი ბრძანებს: „ნამდვილი სიმდიდრე ქონების სიუხვით კი არ იზომება, არამედ გულით."[1] წმინდა შუამავალი ალლაჰს ყოველთვის ასე ევედრებოდა: „ღმერთო! სიმდიდრისა და სიღარიბის შფოთვისგან შენ შეგეფარები!"[2] ამ ჰადისიდან გამომდინარეობს, რომ, როგორც სიმდიდრეს, ასევე სიღარიბესაც შეუძლია მოუტანოს ადამიანს სიკეთე და სიგლახე. ამას თითოეული ადამიანის მოქმედება აჩვენებს.

## 2. მუჰამმედ შუამავლის ყოველდღიური ცხოვრება

***„ო, დიდო ალლაჰო! უბოძე მუჰამმედის ოჯახს ზუსტად იმდენი, სარჩო სანოვაგე რამდენიც საარსებო მოთხოვნილებებს დააკმაყოფილებდა."***

მუსლიმი, ზექათი, 126

წმინდა შუამავალს მექაში ყოფნის დროს, თავის გასატანად, საკუთარი შემოსავალი ჰქონდა. მედინაში კი მისი საარსებო წყარო ბრძოლების დროს მოპოვებული ნადავლი იყო.

მაგრამ მთავარი ის არის, რომ ასეთი შემოსავალი მას ყოველთვის არ ჰქონდა. ამასთან ერთად, ის სტუმრებსა და გაჭირვებულ მუსლიმანებს ძალიან დიდ ყურადღებას უთმობდა და თავისი მიღებული წილის დიდ ნაწილს სხვას ახმარდა. ამის გამო, მისი ცხოვრება, ნათლად ჩანდა, რომ ძალიან ღარიბული

1. ბუჰარი, რიყაყი, 15.
2. იბნ ჰანბელი, 4, 57.

იყო. ეს სიღარიბე მკვეთრად იგრძნობოდა მის ოჯახში. მას არ გააჩნდა საკმარისი ჩასაცმელი, საჭმელი და სასმელი. აგრეთვე, სიკვდილის შემდეგ გამოჩნდა, რომ მას ამქვეყნად არავითარი ქონება არ დარჩენია.

### ა. მუჰამმედ შუამავლი ხანგრძლივად მშიერი რჩებოდა

წმინდა შუამავალი დროდადრო, საკვების არქონის გამო, მშიერი რჩებოდა. როდესაც ჰქონდა, მაშინაც თავისთვის საკმარისს არ დაიტოვებდა და გაჭირვებულებს დაურიგებდა. ასეთი საქციელი წმინდა შუამავლის განდეგილი ცხოვრების ერთ-ერთი მაგალითი იყო. აბუ ტალჰა გადმოგვცემს: „ერთხელ წმინდა შუამავალს, შიმშილის გამო წელში ჩამოწყობილი ქვები ვაჩვენეთ და ყველამ ერთად საჩივრით მივმართეთ. წმინდა შუამავალმაც თავისი მოსასხამი აიწია და დაგვანახა, რომ წელში ერთის ნაცვლად, ორი ქვა ჰქონდა ჩამოდებული."[1]

აბუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალს ერთ დღეს ცხელი საჭმელი მიუტანეს. როდესაც შეჭამა, თქვა: *„ალჰამდულილლაჰ, დიდი ხანია კუჭში ცხელი საჭმელი არ ჩასულა."*[2]

წმინდა შუამავალი შუამავლობის პერიოდში ამგვარ სიტუაციაში ხშირად აღმოჩენილა. წმინდა ჯაბირი,ჰენდეკის ბრძოლის დროს სანგრის გათხრის შესახებ გადმოგვცემს: ერთ ადგილას ძალიან მაგარი ქვა შეგვხვდა, რომელიც ვერ გავტეხეთ. წმინდა შუამავალმა ბრძანა: „სანგარში მე ჩავალო"– და ფეხზე ადგა. შიმშილის გამო მას წელში ქვები ჰქონდა ჩამოწყობილი. სამი დღე უჭმელ-უსმელი ვმუშაობდით. წმინდა შუამავალმა ქვას ძლიერად დაარტყა. ის გატყდა და ნამცეცებად იქცა."[3]

ერთ დღეს, წმინდა ფატიმამ წმინდა შუამავალს გამომცხვარი თხელი პური მიუტანა. შუამავალმა ჰკითხა:

– ეს რა არის?

1. თირმიზი, ზუჰდი, 39.
2. იბნ მაჯე, ზუჰდი, 10.
3. ბუჰარი, მეღაზი, 29.



– გამომცხვარი პატარა პური. სანამ შენ არ მოგიტანდი, ვერ მოვახერხე მისი შეჭმა. ამის სურვილი გამიქრა,– უპასუხა ფატიმამ.

– ბოლო სამი დღის განმავლობაში მამაშენისთვის პირველი ლუკმა სწორედ ეს იქნება.“[1]

წმინდა შუამავლის ამგვარი ტანჯვის, გადატანას, რა თქმა უნდა, მისი თანამიმდევრებიც იზიარებდნენ და ისინიც ამ მდგომარეობაში იყვნენ. აბუ ჰურაირა ხშირად მოიგონებდა გასული დღეების შიმშილობას და ამბობდა, რომ შიმშილის გამო წელში ქვების ჩამოწყობა იმ დროისთვის ხშირი მოვლენა იყო.[2]

როგორც ჩანს, ისლამში ადამიანთა დაპატიჟება ძალიან დიდი გაჭირვების დროს დაიწყო და დიდხანს ასე გაგრძელდა. ასეთი მდგომარეობის გამო, წმინდა შუამავალს ალლაჰისთვის არასდროს შეუჩივლია. ის თავის თანამიმდევრებს მოთმინებას ურჩევდა და განკითხვის დღეს ახსენებდა. ერთხელ, ნამაზის ლოცვის დროს, შიმშილის გამო ერთი თანამიმდევარი წაიქცა, რის გამოც წმინდა შუამავალმა ბრძანა: *„რომ იცოდეთ, ალლაჰს თქვენთვის რა აქვს გამზადებული, მაშინ უფრო მეტ სიღარიბეს და გაჭირვებას ირჩევდით.“*[3]

ერთხელ ღამით, შიმშილით შეწუხებული წმინდა შუამავალი სახლიდან გარეთ გავიდა. მან დაინახა, რომ წმინდა აბუ ბაქრი და ომარიც გარეთ იყვნენ. გაკვირვებულმა იმით, რომ ასე გვიან ისინიც გარეთ იყვნენ, ჰკითხა:

– რამ გაიძულათ ამ დროს გარეთ გამოსულიყავით?

– შიმშილი, წმინდა შუამავლო! – უპასუხეს მათ.

– ყოველგვარი ძალაუფლების მქონე ალლაჰის სახელს ვფიცავ, რომ მაგ მიზეზმა გამომიყვანა მეც გარეთ. ადექით, ჩემთან ერთად წამოდით,– უთხრა წმინდა შუამავალმა და ორივე ერთერთ ანსართან სტუმრად წაიყვანა. სტუმრებს ოჯახის უფროსი შინ არ დახვდათ. წმინდა შუამავლის დანახვისას, ოჯახის

1. იბნ სადი, 1, 400. ჰეისემი, 10-312.
2. ბუჰარი, რიყაყი, 17.
3. თირმიზი, ზუჰდი, 39.

უფროსის ცოლმა უთხრა:

– მობრძანდით, წმინდა შუამავალო!

– *ოჯახის უფროსი სად არის?* – ჰკითხა ალლაჰის შუამავალმა.

– ჩვენთვის წყლის მოსატანად წავიდა, – მოახსენა ცოლმა. ამ დროს, წყლით გავსებული თუნგით ოჯახის უფროსიც დაბრუნდა და დაინახა რა სტუმრები, წამოიყვირა: – მადლობა ალლაჰს! დღეს ჩემზე უფრო ძვირფასი სტუმრები არავის ეყოლება. შემდეგ სახლში შევიდა და მათ მწიფე ხურმა გამოუტანა.

– სტუმრები ხურმის საჭმელად დაპატიჟა, თვითონ კი ხელში დანა აიღო. წმინდა შუამავალმა მას უთხრა:

– მეწველ საქონელს არ შეეხო!

სახლის პატრონმა სტუმრებს ცხვარი დაუკლა. სტუმრებმა ხურმასთან ერთად ცხვრის ხორციც ჭამეს და ახალმოტანილი წყალიც დალიეს. ჭამა-სმის დამთავრების შემდეგ წმინდა შუამავალმა აბუ ბაქრსა და ომარს მიმართა:

– *ვფიცავ ალლაჰს, ვის ძალაუფლებაშიცაა ჩემი სული, რომ დღევანდელი მოპოვებული სარჩოს გამო განკითხვის დღეს პასუხის გაცემა დაგჭირდებათ, რადგან სახლიდან შიმშილის გამო გარეთ გამოსულთ, შინ დაბრუნებამდე ალლაჰმა ასეთი რამ გიწყალობათ.“*[1]

ამ ჰადისში ერთი რაღაცის კარგად გაგებაა საჭირო. როგორც ვხედავთ, წმინდა შუამავლის მდგომარეობის შესახებ მასთან ახლომყოფებმა – ანსარებმა და მუჰაჯირებმა არაფერი იცოდნენ. მას არ უყვარდა, ვინმე შეეწუხებინა და მისი გაჭირვება სხვისთვის თავს მოეხვია. როგორც ამ ჰადისიდან ჩანს, ის სახლიდან შიმშილმა გამოიყვანა, იმ იმედით, რომ თავისთვის რაღაცას იშოვიდა, მაგრამ ამ დროს, იგივე პრობლემამ წმინდა აბუ ბაქრი და ომარიც გარეთ გამოიყვანა. წმინდა შუამავლის მსგავსად, როგორც ვხედავთ, არც ამ ადამიანებს შეუწუხებიათ ვინმე თავიანთი გასაჭირის გამო. თითოეული თანამიმდევარი, საუკეთესო მაგალითის მქონე წმინდა შუამავალს ნებისმიერ

1. მუსლიმი, ეშრიბე, 140.



საქმეში ბაძავდა. ისინი თავიანთი გაჭირვების სხვასთან ჩივილს ჩუმად ყოფნას ამჯობინებდნენ. მაგრამ, როდესაც გამოუვალი მდგომარეობა შეიქმნებოდა, მაშინ იმ ამხანაგის სახლის კარებს მიადგებოდნენ, ვისაც მათი მდგომარეობის გათვალისწინება შეეძლო.

წმინდა შუამავლის სახლში ძირითადი საკვები ხურმა, რძე და ქერის პური იყო. მაგრამ ხურმა და რძე ყოველთვის არ ჰქონდა. ხანდახან ისეთი დროც იყო წმინდა შუამავლის სახლში, ერთი-ორი თვე ცეცხლი საერთოდ არ დაენთებოდა და ამ დროს მხოლოდ ხურმითა და წყლით იკვებებოდნენ.[1] წმინდა აიშეს გადმოცემულ ერთ ჰადისში ნათქვამია, რომ წმინდა შუამავლის ოჯახი ორ დღეს ზედიზედ ქერის პურითა და სამ დღეს ზედიზედ ხორბლის პურით არასდროს გამძღარა.[2]

მართალია, რომ წმინდა შუამავლის დროს არაბეთის ნახევარ კუნძულზე როგორც ქერის, ასევე ხორბლის მარცვალი ძნელი საშოვარი იყო. ამასთან ერთად, ორივეს მოპოვების ყველაზე მეტი შესაძლებლობა წმინდა შუამავალს ჰქონდა. მაგრამ მას არასდროს ჰქონდა იმის სურვილი, ისეთი რამ ჰქონოდა, რაც მის თანამიმდევრებს არ ექნებოდათ. ადამიანები თუ ხანდახან მშიერი რჩებოდნენ, ეს ყველაზე მეტად წმინდა შუამავლის ოჯახში იყო, იმის მიუხედავად, რომ ალლაჰმა წმინდა შუამავალს უთხრა, შენ თუ ისურვებ, მთელ მექას ტერიტორიას ოქროდ გადავაქცევო. მაგრამ მან ეს არ ისურვა და ერთი დღე მშივრად, ერთი დღე მაძღრად ყოფნა ირჩია. ის ალლაჰს ევედრებოდა: „დიდო ალლაჰო! როცა მშიერი ვიქნები, შენ შეგევედრები, როცა მაძღარი ვიქნები, მადლობას გადაგიხდი!“[3]

უქონლობის მიუხედავად, წმინდა შუამავლის ერთ-ერთი თვისება, დიდი მოთმინება იყო. ის თავს ისე აჩვენებდა, თითქოს ყველაფერი ჰქონდა და არაფრის უჭირდა. არასდროს ჩიოდა და წუწუნებდა უქონლობის გამო. არც არასდროს იმედს იწურავდა და ისე იქცეოდა, თითქოს არაფრის უჭირდა. ამგვარად, ის ყოვ-

1. ბუჰარი, ჰიბე, 1.

2. მუსლიმი, ზუჰდი, 20-22.

3. თირმიზი, ზუჰდი, 35.

ელთვის ბედნიერი ადამიანის შთაბეჭდილებას ტოვებდა. მოწყალება, მოთმინება, კმაყოფილება და ალლაჰის იმედად ყოფნა – შუამავლის ძირითადი თვისებებია.

*ჰადისისა და რწმენის უამრავ წიგნში, გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალს ყოველთვის უბრალო საჭმელი ჰქონდა და მას არასდროს ის დიდ მნიშვნელობას არ ანიჭებდა. ერთხელ უმმუ ეიმენეს, წმინდა შუამავლისთვის განსაკუთრებული პურის გამოცხობა სურდა და ცოტაოდენი ფქვილით ცალკე მოზილა ცომი. მის გამოცხობას აპირებდა, როცა წმინდა შუამავალმა უთხრა: „ჩემთვის ცალკე მოზელილი ცომი ფქვილში შეურიე და ყველა ერთნაირად გამოაცხე!"[1] როგორც ვხედავთ, ამის ნება მან არ მისცა.*

ჯაბირის გადმოცემის მიხედვით, ერთ დღეს წმინდა შუამავალმა სახლში საჭმლის საკმაზი მოითხოვა, მაგრამ როდესაც გაიგო, რომ შინ ძმრის მეტი არაფერი იყო, მას დაყაბულდა. როცა მას ძმარი მიუტანეს, თქვა: *„ძმარი რა კარგი საკმაზია! რა კარგი საკმაზი!"* – და ჭამა დაიწყო.[2]

ერთ დღეს წმინდა შუამავალმა ქერის პურის ერთი ნაჭერი აიღო, მას ზემოდან ერთი ხურმა დაადო და თქვა: *„ეს ხურმა ამ პურის საკმაზია!"*[3]

წმინდა შუამავალს პურის ნაჭერზე ხორცის წვენის დასხმა და შეჭამანდის გაკეთება უყვარდა. აგრეთვე, თაფლი და მისი მსგავსი ტკბილეულიც ძალიან უყვარდა, მაგრამ აღსანიშნავია, რომ ასეთი რამ მის სახლში ძალიან იშვიათი საჭმელი იყო.[4]

ისიც უნდა გავიხსენოთ, რომ წმინდა შუამავლის ცხოვრებაში იყო ისეთი პერიოდიც, როდესაც მის ოჯახს საჭმელი ჰქონდა და არ შიმშილობდა. ჰიჯრით მეოთხე წელიწადს, წმინდა შუამავალს საკუთრებაში ნადირის გვარიდან ხურმის ბაღჩა დარჩა, რომელიც გაყიდა და ოჯახის ერთი წლის სარჩო ამით უზრუნ-

1. იბნ მაჯე, ეთიმე, 44.
2. მუსლიმი, ეშრიბე, 166.
3. აბუ დავუდი, ეთიმე, 41.
4. აბუ დავუდი, ეთიმე 22. თირმიზი ეთიმე, 29.



ველყო. როგორც უმმუ სელემე გადმოგვცემს: *„ჩვენი საკვების ძირითადი წყარო ამ ერთი წლის განმავლობაში აქლემი და ცხვარი იყო.“*[1]

აუცილებელია,აღვნიშნოთ კიდევ ის გარემოება,რომ წმინდა შუამავალს თავისი ოჯახის გარდა, როგორც ქვეყნის ხელმძღვანელს, იმ ადამიანების კვებაზეც უნდა ეზრუნა, ვინც მესჯიდი ნებევში სწავლა-განათლების მისაღებად იყო მისული და იმ ადამიანებისთვისაც, ვინც ობოლი, უსახლ-კარო ან გაჭირვებული იყო. ის ამ ადამიანებზე ისევე ზრუნავდა, როგორც თავისი ოჯახის მიმართ. ამის შესახებ აბუ ჰურაირა გადმოგვცემს:

„ასეთი მდგომარეობა წმინდა შუამავლის ცხოვრებაში თითქმის ყოველდღე იყო. ამას ემატებოდა მრავალსტუმრიანობა. წმინდა შუამავალი, მასთან მყოფი თანამიმდევრებისა და იმ გაჭირვებული ადამიანების გარეშე, რომლებიც მესჯიდი ნებევში იყვნენ, საჭმელს არასდროს ჭამდა. ალლაჰმა ჰაიბერის ბრძოლაში მუსლიმანებს დიდი გამარჯვება მოაპოვებინა, რის შედეგად მათ დიდძალი ქონება დარჩათ და ამით მრავალი მუსლიმანი ადამიანის ჭამის პრობლემა დროებით მოიხსნა. მაგრამ კიდევ იყო უამრავი ოჯახი, სადაც ეს საკითხი პრობლემად რჩებოდა.“[2]

თანამიმდევართა ერთ კატეგორიას თავშესაფარი და ქონება არ გააჩნდა. წმინდა შუამავალს, როგორც კი რაიმე შემოწირულობა გაუჩნდებოდა,ასეთ ადამიანებს აუცილებლად უგზავნიდა. თავისთვის კი არაფერს იტოვებდა. თუკი საჩუქარი იქნებოდა და არა შემოწირულობა, მაშინ ცოტა რამეს თავისთვისაც დაიტოვებდა.[3] წმინდა შუამავლის ოჯახში ხანდახან რომ მხოლოდ ხურმა, წყალი ან ზოგჯერ არაფერი იყო, ამისი მიზეზი მის მიერ ყველაფრის გაჭირვებულებზე დარიგება იყო. მას არ ჰქონია იმის შიში, თუ ხვალ რა უნდა ეჭამა. მას ალლაჰის იმედი ერთი წუთითაც არა დაუკარგავს. ყოველივე აქედან შეიძლება გამოვიტანოთ დასკვნა, რომ წმინდა შუამავლის მშიერი დარჩენა იმ

1. იბნ სადი, 1, 496.

2. იბნ სადი, 1, 409.

3. ბუჰარი, რიყაყი, 17.

პერიოდში უამრავი ადამიანის გაჭირვებული ცხოვრება იყო. ამასთან დაკავშირებით ის ერთ-ერთ ჰადისში ბრძანებს:

„ვისაც მეზობელი მშიერი ჰყავს მან კი მაძღარია, ის ჭეშმარიტი მორწმუნე არაა.“ [1]

წმინდა შუამავლის შემდეგ, უამრავ მუსლიმან ადამიანს ბრძოლებში გამარჯვებით ჩაგდებული ქონების გამოყენების ძალიან ეშინოდა. ისინი ხშირად იხსენებდნენ წმინდა შუამავლის დროს არსებულ გაჭირვებას. ერთხელ აბდურრაჰმან იბნ ავფი მარხული იყო. მას ხსნილების დროს ძალიან ძვირფასი მაგიდა გაუშალეს. როცა საჭმელს თვალი გადაავლო, თქვა:

„მუსაბ იბნ უმეირი უჰუდის ბრძოლაში შეჰიდი გახდა. ის ჩემზე უფრო ძვირფასი ადამიანი იყო და ერთ დროს ძალიან მდიდარიც. მაგრამ მისი დასაფლავების დროს, იმდენი ტანსაცმელიც კი არ ჰქონდა, რომ მისი სხეული დაეფარათ. როდესაც თავს დაუფარავდნენ, ფეხები ღია რჩებოდა. როდესაც ფეხებს დაუფარავდნენ – თავი ღიად რჩებოდა. დღეს კი ჩვენ ყველაფერი გაგვაჩნია. ამიტომ მეშინია, ალლაჰმა ჩვენ თავისი სიკეთიდან ყველაფერი ამქვეყნად ხომ არ მოგვცა?!“ ამის შემდეგ მან ტირილი დაიწყო და სუფრიდან ისე ადგა, ერთი ლუკმაც არ შეუჭამია.[2]

წმინდა ომარი ერთხელ ჯაბირს შეხვდა. მას ხელში ხორცის ნაჭერი ეჭირა. ომარმა მას ჰკითხა:

– ხელში რა გიჭირავს?

ჯაბირმა უპასუხა:

– ხორცის ნაჭერი. ძალიან მომინდა, ამიტომ წავედი და ვიყიდე.

– ის რაც მოგინდება, ყველაფერი შეგიძლია იყიდო? თუ შენ სულ იმის გეშინია, არ აღმოჩნდე მათ რიცხვში, ვისზეც ყურანში ნათქვამია:

1. ჰაქიმი, 2, 15.
2. ბუჰარი, ჯენაიზი, 27.



أَذْهَبْتُمْ طَيِّبَاتِكُمْ فِي حَيَاتِكُمُ الدُّنْيَا وَاسْتَمْتَعْتُم بِهَا

**„თქვენ სიკეთე ამქვეყნიურ ცხოვრებაში ამოწურეთ და მისით დატკბით.“ [1]**

როგორც ამ აიათში ბრძანებს ალლაჰი, არ გეშინია, რომ ასეთი ადამიანების რიგებში აღმოჩნდე? აი, ასე გააფრთხილა წმინდა ომარმა ჯაბირი.[2]

მტკიცედ შეიძლება ვთქვათ, რომ წმინდა შუამავალი და მისი თანამიმდევრები როგორც ცხოვრების მძიმე პერიოდში, ასევე კეთილდღეობისასაც შიმშილობდნენ, ყოველთვის ცდილობდნენ ცოტა ეჭამათ, რაც მათ ღვთის მოსაობაზე მეტყველებს.

### ბ. მუჰამმედ შუამავლის სადა ცხოვრება

მუჰამმედ შუამავალი (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) ჰიჯრას გაკეთების შემდეგ, გარკვეული დროით ება ეიუბ ელ ანსარის სახლში საცხოვრებლად დარჩა. როდესაც მესჯიდი ნებევი გაკეთდა, მის ოთახებში გადავიდა საცხოვრებლად. თავდაპირველად მესჯიდს სამი ოთახი ჰქონდა. ერთი ოთახი წმინდა სევდეს ეკუთვნოდა, მეორე – ჯერ კიდევ დანიშნულ წმინდა აიშეს, მესამე ოთახში კი წმინდა შუამავლის ორი ქალიშვილი ცხოვრობდა – უმმუ გულსუმი და ფატიმა.[3] მას შემდეგ ოთახების რაოდენობა საჭიროების მიხედვით გამრავლდა. ზოგი ოთახი – აგურით, ზოგი კი ქვით იყო გაკეთებული. ისინი ზემოდან ხურმის ტოტებით იყო დახურული.[4] ამასთან ერთად, ცნობილია, რომ ოთახები ძალიან მჭიდრო იყო, ისეთი მჭიდრო, რომ ერთხელ, როდესაც წმინდა შუამავალი ღამეში ნამაზის სალოცავად ადგა, სეჯდის გაკეთების დროს მძინარე წმინდა აიშეს ფეხებს შეეხო. აიშემ კი ფეხები გვერდზე გასწია, რათა

1. სურა აჰქაფი, აიათი 20.
2. იბნ ჰანბელი, ზუჰდი, გვ. 124.
3. ჰამიდულლაჰი, 2, 1053-1054.
4. იბნ სადი, 1, 499. სუჰეილი, 1, 248.

მისთვის ხელი არ შეეშალა.[1]

ჰასან ბასრი, რომელმაც ბავშვობა თითქმის წმინდა შუამავალთან გაატარა, ამბობს, რომ ის წმინდა შუამავლის ოთახებში ხელს ჭერამდე უწვდენდა.[2]

წმინდა შუამავლის ოთახების კარები შავბეწვიანი ქეჩისგან იყო გაკეთებული.[3]

„თაბიების" დროს მცხოვრები ერთ-ერთი ძვირფასი იმამი – საიდ იბნ მუსეიიები წმინდა შუამავლის ნაცხოვრები ოთახების დანგრევისა და მესჯიდი ნებევზე შეერთების შესახებ ბრძანებს:

„ვფიცავ ალლაჰს, რომ ძალიან მინდოდა, ის ოთახები, სადაც წმინდა შუამავალი ცხოვრობდა, ისეთივე დაეტოვებინათ, როგორიც იყო, რადგან მომავალი თაობა, როცა თავისი თვალით დაინახავდა, თუ სად ცხოვრობდა წმინდა შუამავალი, მიხვდებოდა, რომ ამქვეყანად ბევრი ქონების დაგროვებას და დიდი სასახლეების აშენებას არავითარი ფასი არ გააჩნია." [4]

წმინდა შუამავალს ხის ხმელი ტოტებისა და ხურმის წვრილი ტოტებისგან შეკრული საწოლი ჰქონდა.[5] იგი ამ საწოლზე წვებოდა და ისვენებდა. საწოლის ზედაპირი გაუხეშებული ტყავით იყო დაფარული.[6] წმინდა აიშეს გადმოცემის მიხედვით, ერთმა ქალმა დაინახა რა წმინდა შუამავლის საწოლი, სახლში გაიქცა და მატყლის ლეიბი მოიტანა. ამის დამნახავმა შუამავალმა წმინდა აიშეს უთხრა:

„აიშე, ჩემი საწოლი მის ადგილას დააბრუნე!"

წმინდა აიშე ამბობს: „საწოლი, მისი თხოვნის მიუხედავად, არ მივუტანე, რადგან მინდოდა ასეთი საწოლი ჩემს სახლ-

1. მუსლიმი, სალათი, 272.
2. იბნ სადი, 7, 161. სუჰეილი, 1, 248.
3. იბნ სადი, 1, 499.
4. იბნ სადი, 1, 499-500.
5. სურეილი, 1, 248.
6. ბუჰარი რიყაყი, 17.



შიც მქონოდა. როდესაც წმინდა შუამავალმა სამჯერ გაიმეორა თავისი ბრძანება, მერე თქვა:

*„ვფიცავ ალლაჰს, სურვილი რომ მქონოდა, ალლაჰი ოქროსა და ვერცხლის მთებს მბრძანებლობის ქვეშ გადმომცემდა.“*[1]

წმინდა ჰაფსას ჰკითხეს: „წმინდა შუამავალი შენს ოთახში როგორ საწოლზე იწვა? წმინდა ჰაფსამ უპასუხა: – მატყლით გაკეთებულ თხელ ლეიბზე. ერთ დღეს ვიფიქრე, ლეიბს ოთხად გავკეცავ და წმინდა შუამავალი უფრო მოისვენებს-მეთქი. ასეც მოვიქეცი და ლეიბი ოთხად გავკეცე. როდესაც წმინდა შუამავალი დილას ადგა, მკითხა:

– გუშინ საღამოს როგორი საწოლი გვქონდა?

– ძველი საწოლი, წმინდა შუამავალო! ოღონდ, ოთხად გავკეცე, რომ უფრო რბილი ყოფილიყო და კარგად დაგესვენა. ამის შემდეგ წმინდა შუამავალმა მითხრა:

*– ჩემი საწოლი ძველ მდგომარეობაში მოიყვანე, რადგან რბილმა საწოლმა ღამეში ნამაზის ლოცვაში ხელი შემიშალა.“* [2]

დაძინებისა და დასვენებისთვის უბრალო საწოლის არჩევანის გამკეთებელი წმინდა შუამავალი, დროდადრო ჭილოფზეც წვებოდა და ისვენებდა. ამის დამნახავი თანამიმდევრები მას ხშირად ეუბნებოდნენ: „წმინდა შუამავალო! ნება მოგვეცი და შენთვის ერთ რბილ საწოლს გავამზადებთ, რათა კარგად დაისვენო!“ შუამავალი კი მათ პასუხობდა:

*„სააქაოდ იგი არ ღირს. ისე როგორც ყველა, მეც ამქვეყნად ხის ჩრდილში ცოტა ხნით დასვენების გამო გაჩერებული, შორს მიმავალი მგზავრის მსგავსი ვარ!“* [3]

წმინდა შუამავლის საცხოვრებელი ოთახების დამნახველი წმინდა ომარი გადმოგვცემს:

1. იბნ სადი, 1, 465.
2. თირმიზი, შემაილი, გვ. 154.
3. იბნ მაჯე, ზუჰდი, 3. იბნ ჰანბელი, 1, 391.

„ერთხელ წმინდა შუამავლის საცხოვრებელ ოთახში შევედი. დავინახე, რომ ის ჭილოფზე დაწოლილიყო, რომლის ღეროებს მის სხეულზე ნაკვალევი დაეტოვებინა. გარდა ამისა, მას ხურმის ხის ტოტებისგან გაკეთებული ბალიში ჰქონდა. ოთახი დავათვალიერე. ალლაჰს ვფიცავ, ოთახში ტყავის სამი სალოცავის გარდა, ვერაფერი დავინახე. ბოლოს წმინდა შუამავალს ვუთხარი:

– წმინდა შუამავალო! ალლაჰს შეევედრე, რომ შენს მიმდევრებს უფრო მეტი გასაქანი მისცეს! რომის იმპერიასა და ირანში მცხოვრები ადამიანები ალლაჰს საერთოდ არ ემსახურებიან, მაგრამ ის მათ მაინც კარგი ცხოვრების პირობებს უქმნის. ამ სიტყვების გამგონმა შუამავალმა წმინდა ომარს უთხრა:

*„შენც ასე ფიქრობ, ჰატტაბის შვილო?! ეჭვი არ შეგეპაროს, რომ იმ ადამიანებს ალლაჰი ყოველგვარ სიკეთეს ამქვეყნად აძლევს."*[1]

ერთ-ერთი სხვა ვერსიის მიხედვით, როდესაც წმინდა ომარმა შუამავლის სხეულზე საწოლის დატოვებული ნაკვალევი დაინახა, ტირილი დაიწყო. წმინდა შუამავალმა როდესაც ტირილის მიზეზი ჰკითხა, მან უპასუხა:

– წმინდა შუამავალო! ცნობილია, როგორ ცხოვრობენ ქისრა და ქევსერი. შენ ხომ ალლაჰის შუამავალი ხარ! წმინდა ომარის ასეთი სიტყვების შემდეგ, შუამავალმა უპასუხა:

*„სააქაო რომ – მათი და საიქიო შენი იყოს, კმაყოფილი არ იქნები?"*[2]

წმინდა ალისა და ფატიმას დაქორწინებისას ცნობილია, რომ მათი საწოლი მხოლოდ ცხვრის ტყავისგან იყო გაკეთებული.[3] ამ მდგომარეობით უკმაყოფილო ფატიმასგან წმინდა შუამავალი მხოლოდ მოთმინებას მოითხოვს.[4] ერთხელ წმინდა შუამავალი თავისი ქალიშვილის – ფატიმას მოსანახულებლად

1. ბუჰარი, ნიქაჰი, 83.
2. მუსლიმი, ტალაყი, 31.
3. იბნ მაჯე, ზუჰდი, 11.
4. დიარბექრი, 1, 412.



წავიდა. როდესაც მის სახლთან მივიდა და დაინახა, რომ სახლის კარები მორთული და ნაქარგი ნაჭრით იყო დაფარული, შიგნით აღარ შევიდა, უკან მობრუნდა და თქვა: „მე – სად, და სააქაო, ამქვეყნიური ქონება – სად?!“ ამით მან არსებული მდგომარეობის მიმართ თავისი უკმაყოფილება გამოხატა. ამის გამო ძალზე დამწუხრებულმა ფატიმამ წმინდა შუამავალს ჰკითხა, თუ სად უნდა წაეღო მის სახლის კარზე ჩამოკიდული მორთული ფარდა. წმინდა შუამავალმა ფატიმას მისი სხვაზე მიცემა უბრძანა.[1]

წმინდა შუამავლის სამზარეულოს მოწყობილობის შესახებ, თუ რამდენი რა გააჩნდა, წმინდა ენესისგან მოვისმინოთ, რომელმაც პატარაობიდან მის გვერდით სიცოცხლის მრავალი წელი გაატარა: „მე წმინდა შუამავალი განსაკუთრებულად გამოყოფილ ცალკე ოთახში ჭამის დროს არასდროს დამინახავს. არც ის დამინახავს ოდესმე, სუფთად დაფქვილი ფქვილისგან გამოეცხო პური, საჭმელი მაგიდის მსგავს რამეზე დაელაგებინა, მიმჯდარიყო და ისე ეჭამა.“ მას ჰკითხეს:

– მაშინ წმინდა შუამავალი საჭმელს როგორ ჭამდა?

– ის სუფრას ძირს გაშლიდა და ისე ჭამდა.[2]

თუკი ირანის ან სხვა ქვეყნების იმპერატორებს განსაკუთრებულად დამზადებული და ძვირფასი სამზარეულო ჰქონდათ, წმინდა შუამავალმა უბრალო სუფრა ირჩია. ის ერთ-ერთ ჰადისში გადმოგვცემს: *„მე მხოლოდ ერთი ჩვეულებრივი მსახური ვარ, რომელიც მის შესაფერისად ჭამს და სვამს.“*[3]

თუკი წმინდა შუამავლის ოჯახში საჭმლის მომზადების საქმეს გადავხედავთ, დავინახავთ, რომ მას, ძირითადად, სახლის ქალბატონები აკეთებდნენ.[4] მაგალითად, წმინდა საფიე ძალიან გემრიელ კერძებს ამზადებდა. წმინდა აიშე ამბობს: „საჭმლის მისი მსგავსი გამკეთებელი არავინ მინახავს.“[5]

1. აბუ დავუდი, ლიბასი, 43.
2. ბუჰარი, ეთიმე, 8.
3. მუნავი, 2, 724.
4. ჰამიდულლაჰი, 2, 1078.
5. აბუ დავუდი, ბუიუ, 89.

წმინდა შუამავალი საოჯახო საქმეებსაც ძალიან დიდ ყურადღებას აქცევდა. წმინდა აიშეს ჰკითხეს, თუ შუამავალი

– წმინდა შუამავალი, შუამავლობასთან ერთად, ჩვეულებრივი ადამიანი იყო. ის ტანსაცმელსაც კერავდა, ცხვარსაც წველიდა და ხშირად ოჯახის სხვა საქმეებსაც აკეთებდა.[1]

– ის სახლში, თქვენ მსგავსად, ფეხსაცმელებს შეაკეთებდა და ტანსაცმელს შეკერავდა.[2]

– წმინდა შუამავალი სახლში ოჯახის საქმეს აკეთებდა, ხოლო, როცა ეზნის ხმას გაიგონებდა, მაშინვე ნამაზის სალოცავად წავიდოდა.[3] წმინდა აიშემ შუამავლის საქმიანობის შესახებ ასეთი პასუხები გასცა:

ამ ყველაფერთან ერთად, წმინდა შუამავალს ხანდახან მოსამსახურეც ჰყავდა, რომელიც მის სახლის კარებთან იდგა და ემსახურებოდა. ერთ-ერთი ასეთი ადამიანი ჰეისემ იბნ ნასრი იყო. მას ხანდახან აბუ ჰეისემის ჭიდან ტკბილი წყალი მოჰქონდა.[4] რაბია იბნ ქააბ ელ ანსარი ასე გადმოგვცემს: „წმინდა შუამავალს ღამეში აბდესისთვის წყალს ვუზიდავდი. ხანდახან მისი ხმა გარეთ მესმოდა. ის ხშირად ამბობდა: „სემიღელლაჰუ ლიმენ ჰემიდე.“ და „ელჰამდულილლაჰი რაბბილ ღაალემინ.“[5] იგივე თანამიმდევარი კიდევ ასეთ რამეს გვიყვება: „წმინდა შუამავალს ღამის აბდესისთვის წყალს და სხვადასხვა რამეს ვუზიდავდი. ერთ დღეს წმინდა შუამავალმა მკითხა:

– მითხარი, ჩემგან რას ითხოვ!

მე ვუთხარი:

– სამოთხეში შენი ამხანაგობა მინდა – მეთქი.

– სხვა რამე რომ მოითხოვო, არ შეიძლება?

– ჩემი სურვილი მხოლოდ ეს არის – მივუგე მე.

1. იბნ ჰანბელი, 6, 256.
2. იბნ ჰანბელი, 6, 106.
3. ბუჰარი, ნაფაყათი, 8.
4. იბნ ჰაჯერი, ისაბე, 3, 615.
5. იბნ სადი, 4, 313.



წმინდა შუამავალმა მითხრა:

*– მაშინ სეჯდე ბევრჯელ შეასრულე და შენს სასიკეთოდ დამეხმარე!“* [1]

წმინდა ენესის შემდეგი სიტყვებიც ძალიან დასაფიქრებელია:

„წმინდა შუამავალს ცხრა წელი ვემსახურე. მაგრამ მას, ამ დროის განმავლობაში არც ერთხელ არ უთქვამს ჩემთვის, ეს რატომ გააკეთე ან არ გააკეთეო?“[2]

აბდულლაჰ იბნ მესუდიც წმინდა შუამავალთან მსახურობდა. ის მას აღვიძებდა, ტანსაცმლის ჩაცმაში ეხმარებოდა და სადაც წავიდოდა, თან დაჰყვებოდა, მარტოდ არ გაუშვებდა.[3]

წმინდა შუამავალს სხვა ადამიანებთან დასაკავშირებელი ტრანსპორტი არ გააჩნდა. მაგრამ, როდესაც ამის საჭიროება შეიქმნებოდა, ის რამდენიმე თანამიმდევარს აირჩევდა, სახლის კარებთან დააყენებდა და მათი საშუალებით სხვებს უკავშირდებოდა. ასეთ ადამიანებს შორის, წმინდა შუამავლის მიერ გათავისუფლებული მონა ზეიდი და რაბან ელ ესვედიც იყვნენ.[4]

ორ საქმეს წმინდა შუამავალი არასდროს არავის დაუთმობდა. ერთი იყო, ღამეში აღებული აბდესის წყლის დაქცევა და მეორე – გაჭირვებულზე მოწყალების მიცემა. ის გაჭირვებულს მოწყალებას ყოველთვის თავისი ხელით აძლევდა.[5] აბდულლაჰ იბნ აბბასი გადმოგვცემს: *„წმინდა შუამავალი აბდესის წყალს თვითონ გაამზადებდა და მოწყლებას თავისი ხელით მისცემდა. ამ ორ საქმეს ის არავის დაავალებდა.“* [6]

წმინდა შუამავალმა ღარიბული ცხოვრების სტილი ირჩია. ის, რა თქმა უნდა, მდიდრული ცხოვრების მეთოდს არ აირჩევდა, რადგან იმ დროს ადამიანთა უმრავლესობას ძალიან უჭირდა.

1. მუსლიმი, სალათი, 226.
2. აბუ დავუდი, ედები, 1.
3. იბნ სადი, 3, 153.
4. ბუჰარი, ჯენაიზი, 32. იბნ ჰაჯერი, ისაბე, 1, 75, 502.
5. იბნ სადი, 1, 369. იბნ აბუ შეიბე, 1, 178.
6. იბნ მაჯე, თაჰარეთი, 30.

მისი სახლის აგებულება, მასში არსებული ქონება და მისი საქმის თავისივე ხელით კეთება, ყოველი ჩვენგანის ცხოვრებისთვის საუკეთესო მაგალითია. ეს ისლამის პრინცეპებიდან ერთ-ერთია. ის,ვიდრე ადამიანებს რაიმე საქმის გაკეთებას უბრძანებდა, თავდაპირველად თვითონ აკეთებდა. მისი ცხოვრება ყველა დროისა და ადგილის საუკეთესო მაგალითად იქცა.

### გ. მუჰამმედ შუამავლის ტანსაცმელი

მუჰამმედ შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ტანსაცმელი, როგორც სხვა ყველაფერი, თანამოაზრეებისა და მრავალრიცხოვანი თანამიმდევრების დიდ ინტერესს იწვევდა. ამიტომ მას ხშირად ეკითხებოდნენ, ჩვეულებრივ, ის რას ატარებდა, რა ტანსაცმელს იცვამდა და როგორი ტანსაცმლის ჩაცმას ურჩევდა მუსლიმანებს.

#### 1. ჩალმა

წმინდა შუამავალი ჯერ ქუდს დაიხურავდა, მერე ჩალმას მოიხვევდა, გამონასკვავდა და ჩალმის წვერებს ზურგის მხარეს ჩაუშვებდა.[1] იგი ჩალმას ყოველთვის იყენებდა და აღნიშნავდა, რომ მას ანგელოზებიც იყენებდნენ. წმინდა შუამავალმა მირაჯში (ცად ამაღლება) ყოფნის დროს ანგელოზების უმრავლესობა ჩალმადახურული დაინახა.[2]

ცნობილია, რომ წმინდა შუამავალს ყოველთვის თავს ეხურა და ნამაზსაც ასეთი ფორმით ასრულებდა. ამიტომ ნამაზის ლოცვის დროს თავდაუხურავობა მექრუჰია (მიზანშეუწონელი). ნამაზის ლოცვის დროს თავს დახურვა სუნნეთია როდესაც აიათში ალლაჰი ადამიანებს მეჩეთში წასვლის დროს ჩაცმას უბრძანებს, იქ თავის დახურვაც არის ნაგულისხმევი. ამის გამო, ყველა მეზჰებში თავზე დახურვა მუსთეჰაბია (უმჯობესი). აქედან გამომდინარე, ნამაზის ლოცვის დროს ისეთი ქუდის დახურვა, რომელიც სეჯდეს გაკეთების დროს ხელს არ შეგიშლის,

1. თირმიზი, ლიბასი, 12.
2. ჰეისემი, 5, 120.



უფრო უკეთესია. ნამაზის ლოცვისას, როცა სეჯდეს აკეთებ და ამ დროს თავიდან ქუდი მოგძვრეს, უმჯობესია, ერთი ხელის მოქმედებით ის აიღო და დაიხურო. რაიმე საპატიო მიზეზის ან დაუდევრობის გამო, ქუდის გარეშეც შეიძლება ნამაზის ლოცვა.[1]

წმინდა შუამავალი უფრო ხშირად თეთრი ფერის ჩალმას იყენებდა. იგი ყოველთვის თავის მიმდევრებს თეთრი ფერის ტანსაცმელს ურჩევდა.[2] გადმოცემის მიხედვით, მექას აღების შემდეგ თანამიმდევრებთან საუბრის დროს, მას თავს შავი ფერის ჩალმა ეხურა.[3]

## 2. ტანსაცმელი

საყვარელი წმინდა შუამავლის ტანსაცმელი ორი ნაწილისგან შედგებოდა. წელს ზემოთ ჩასაცვამს – „რიდა" და ქვემოთ ჩასაცვამს „იზარი" ეწოდება.[4] მაგრამ წმინდა შუამავლის ყველაზე საყვარელი ტანსაცმელი „ყამისი" იყო. იგი ფეხებამდე გრძელი პერანგია.[5] მას გარდა, საჭიროების დროს ჩვეულებრივ ტანსაცმელზე მოსასხამსაც იცვამდა.[6] იმ დროისათვის ე. წ. „სირვალს" ანუ დღეს არსებული შარვლის მსგავს ტანსაცმელსაც იცვამდა.[7] წმინდა შუამავალს განსაკუთრებული სადღესასწაულო ტანსაცმელიც ჰქონდა, რომელსაც ბაირამსა და ჯუმა (პარასკევ) დღეებში იცვამდა. ეს წითელ მოსასხამთან ერთად, ჰადრამუთის ტანსაცმელი იყო.[8] მას, აგრეთვე, სპეციალურად ღამეში ჩასაცვამი ტანსაცმელიც ჰქონდა.[9]

თუ ვიმსჯელებთ იმის შესახებ, წმინდა შუამავალი საერ-

1. ქევსერი, გვ. 258-259. ჰამდ დონდურენი, გვ. 270-271.
2. თირმიზი, ედები, 46.
3. მუსლიმი, ჰაცი, 451.
4. იბნ სადი, 1. 452.
5. აბუ დავუდი, ლიბასი, 3.
6. იბნ სადი, 1, 450, 451, 453, 461.
7. ჰეისემი, 5, 121.
8. იბნ სადი, 1, 451, 458.
9. ჰამიდულლაჰი, 2, 1077.

თოდ რისგან დამზადებულ ტანსაცმელს იცვამდა, შეიძლება ვთქვათ, რომ ის როგორც შალის, ასევე მატყლის ქსოვილისგან დამზადებულ ტანისამისს იცვამდა. გადმოცემის მიხედვით, ვიცით, რომ მას ხანდახან უხეში ბეწვისგან დამზადებული ტანსაცმელიც ეცვა.[1] ჩამოთვლილი ტანისამოსის ფერებს რაც შეეხება, ისინი თეთრი, შავი, ყვითელი, მწვანე და წითელი ფერიას იყო.[2] მიუხედავად ამისა, წმინდა შუამავალი, შეძლებისდაგვარად თეთრი ფერის ტანსაცმელს იცვამდა და სხვებსაც ამას ურჩევდა ერთ-ერთ ჰადისში ასე ბრძანებს:

„თეთრი ფერის ტანსაცმელი ჩაიცვით, რადგან, ის უფრო სუფთაა და კარგად გამოიყურება. მიცვალებულებიც თეთრ ნაჭერში შეახვიეთ!“ [3] ამ ჰადისის მიხედვით, როგორც ვხედავთ, წმინდა შუამავალი თეთრი ტანსაცმლის ჩაცმას არა მარტო ცოცხალ ადამიანებს ურჩევს, არამედ მიცვალებულების თეთრ სამოსელში გახვევაზეც საუბრობს. გარდა ამისა, იგი კატეგორიულად მოითხოვს, ტანსაცმელის სისუფთავესაც.

წმინდა შუამავალს ცუდსუნიანი ტანისამოსი არ უყვარდა. მას, როდესაც ოფლის ან მატყლის სუნი ასდიოდა, ტანსაცმელს გამოიცვლიდა. წმინდა აიშეს გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალს ყოველთვის კარგი სუნი უყვარდა და ამას დიდ მნიშვნელობას ანიჭებდა.[4]

წმინდა შუამავალი ისეთი ტანსაცმლის ჩაცმას ყოველთვის ერიდებოდა, რომელიც ძალიან ძვირფასი და ადამიანის თვალში მოსახვედრი იყო. ერთხელ ბიზანტიის იმპერატორის მიერ ნაჩუქარი აბრეშუმის ძალზე ძვირფასი ტანსაცმელი ჩაიცვა. ის თანამიმდევრებს ისე მოეწონათ, რომ წმინდა შუამავალს ჰკითხეს: „ეს ტანსაცმელი ციდან გამოგეგზავნა?“ მას შემდეგ წმინდა შუამავალს ეს ტანსაცმელი აღარ ჩაუცვამს და ის საჩუქრად ნეჯაში ასჰამას გაუგზავნა.[5]

1. აბუ დავუდი, ლიბასი 5.
2. იბნ სადი, 1, 449-456.
3. თირმიზი, ედები, 46.
4. აბუ დავუდი, ლიბასი, 19.
5. იბნ სადი, 1, 456, 457.



წმინდა შუამავალს თავდაპირველად აბრეშუმის ტანსაცმელი ეცვა, მაგრამ შემდეგ მისი ჩაცმა, როგორც თავისთავს, ასევე მის მიმდევრებსაც აუკრძალა. რა თქმა უნდა, მხოლოდ მამაკაცებს. წმინდა ალი გადმოგვცემს: „წმინდა შუამავალმა ერთ დღეს მარჯვენა ხელში – აბრეშუმი, მარცხენაში კი ოქრო აიღო და თანამიმდევრებს მიმართა:

*„ეს ორივე – ჩემი მიმდევარი მამაკაცებისთვის ჰარამია!“*[1]

წმინდა შუამავალს არასდროს ჰქონდა სურვილი, რომ დიდი ხნის განმავლობაში ნაცვამი ტანსაცმელი გვერდზე გადაეგდო და ახალი ეყიდა. ის იცვამდა როგორც გახუნებული ფერის ჩასაცმელს, ასევე მოკერებულსაც. თანამიმდევრებიდან ქალბატონი ქაილე ბინთ მაჰრემე გადმოგვცემს: „მე წმინდა შუამავალი ხშირად გახუნებული ფერის, ორი ნაჭრისგან შემდგარი ტანსაცმლით დამინახავს.“[2] წმინდა აიშე გადმოგვცემს: „წმინდა შუამავალს, გარდაცვალების დროს, ორი ნაჭრისგან გამოყვანილი, მრავალ ადგილას გაცვეთილი, ძველი ტანსაცმელი ეცვა.“[3]

### 3. წინდა და ფეხსაცმელი

წმინდა შუამავალი წინდას და ფეხსაცმელს არსებული მდგომარეობისა და შესაძლებლობის გათვალისწინებით იცვამდა.

წმინდა შუამავლის ჩაცმული ფეხსაცმელები იყო „ნალეინი“ ანუ სანდლები და „ჰუფფეინი“ ანუ მესტები. ბურეიდეს გადმოცემის მიხედვით, ეთიოპიის ხალიფა ნეჯაშიმ წმინდა შუამავალს უბრალო, შავი ფერის მესტები აჩუქა. წმინდა შუამავალმა ის მაშინ ჩაიცვა, როცა აბდესიანი იყო. ამის შემდეგ, აბდესის აღებისას მას ფეხიდან არ იხდიდა და მხოლოდ სველ ხელს მოუსვამდა.[4] გარდა ამისა, დიჰიეთულ ქელბიმ წმინდა შუამა-

1. აბუ დავუდი, ლიბასი, 11.
2. თირმიზი, ედები, 50.
3. მუსლიმი, ლიბასი, 35. თირმიზი, ლიბასი, 10.
4. აბუ დავუდი, თაჰარეთი, 60.
2. თირმიზი ლიბას, 30

ვალს მესტები და მოსასხამი აჩუქა, რომლებიც წმინდა შუამავალს დაძველებამდე ეცვა.[1]

აბდულლაჰ იბნ ომარი გადმოგვცემს: „წმინდა შუამავალს უბეწვო ტყავისგან დამზადებული ფლოსტები ეცვა, რომლებსაც აბდესის აღების დროს იცვამდა. ამის გამო, მეც ამგვარი სახის ფლოსტების ჩაცმა მიყვარს.“ [2]

### 4. მუჰამმედ შუამავლის ბეჭედი

წმინდა შუამავალმა, როდესაც მექადან მედინაში ჰიჯრა გააკეთა და მუსლიმანები ერთი დროშის ქვეშ შეკრიბა, ჰიჯრის მეექვსე წელიწადს მან მეზობელი რამდენიმე ქვეყნისთვის ისლამის მისაღებად დასაპატიჟებელი წერილების გაგზავნა ისურვა. ამასთან დაკავშირებით, თანამიმდევრებმა წმინდა შუამავალს უთხრეს: „წმინდა შუამავალო! სხვა ქვეყნის ხელმძღვანელები, მათთვის გაგზავნილ წერილებს, რომლებსაც ბეჭედი არ აქვს დიდ მნიშვნელობას არ ანიჭებენ.“ ამის შემდეგ წმინდა შუამავალმაც თავის სახელზე ბეჭედი გააკეთებინა.[3]

წმინდა შუამავლის ბეჭედი ვერცხლისგან დამზადებული ჩვეულებრივი, თითზე გასაკეთებელი ბეჭდის მსგავსი იყო.[4] ბეჭედს ზემოდან სამი სიტყვა ჰქონდა მოტვიფრული: „მუჰამმედ“, „რესულ“, „ალლაჰ“.[4]

უამრავ თანამიმდევარს წმინდა შუამავლის ბეჭდის მსგავსის გაკეთების სურვილი გაუჩნდა, მაგრამ წმინდა შუამავალმა ბრძანა: „ჩემი ბეჭდის მსგავსი წარწერით ბეჭედი არავინ გააკეთოს!“[5] ეს ბეჭედი ისლამური სახელმწიფოს ერთ-ერთი სიმბოლო იყო.

წმინდა შუამავლის გარდაცვალების შემდეგ, ბეჭედს თანმიმდევრობით წმინდა აბუ ბაქრი, ომარი და ოსმანი იყენებდნენ.

3. აბუ დავუდი, თაჰარეთი, 60.
4. ბუჰარი, ლიბასი, 37. მუსლიმი, ჰაჯი, 25.
5. ბუჰარი, ლიბასი, 50.
4. ბუჰარი, ლიბასი, 55.
5. იბნ ჰანბელი, 3, 290.



ბოლოს, წმინდა ოსმანის ხალიფობის მეექვსე წელიწადს, ის მედინაში არსებულ ერისის ჭაში ჩავარდა და დაიკარგა.[1]

### 5. სისუფთავის დამცავი საშუალებები

წმინდა შუამავალი, როგორც ტანსაცმლის სისუფთავეს, ასევე მოწესრიგებასაც დიდ მნიშვნელობას ანიჭებდა. ის თმას და წვერს ყოველთვის ლამაზად ივარცხნიდა ხანდახან თმას ინითაც იღებავდა და ზეთის ხელის ზეთსაც ისვამდა.[2] ამასთან ერთად, დიდ ყურადღებას აქცევდა კბილების გასუფთავებასაც. ის დღეში რამდენჯერმე მისვაქით (ხის ტოტისგან დამზადებულ კბილის სახეხით) კბილებს იწმენდდა.[3] შუამავლის ცხოვრებაში სუნამოსაც განსაკუთრებული ადგილი ეჭირა, რადგან მას ძალიან უყვარდა კარგი და სასიამოვნო სუნი. წმინდა ენესი გადმოგვცემს:

*„მას სუნამოს ერთი ბოთლი ჰქონდა, რომელსაც ხშირად იყენებდა."*[4]

მეორე მხრივ,წმინდა შუამავალი იმის წინააღმდეგი იყო,ადამიანს რომ თავის მოწესრიგებისთვის იმდენი დრო არ დაეთმო, რამდენიც არ სჭირდებოდა, ანუ მასზე ზედმეტი დრო არ უნდა დახარჯულიყო. ამასთან ერთად, წმინდა შუამავალმა აღნიშნა, რომ ადამიანის სისუფთავე და წესიერად ჩაცმა-დახურვა რწმენისთვის საჭირო რამ არის.[5] წმინდა შუამავალს თავის მოსაწესრიგებლად გააჩნდა: სარკე, სავარცხელი, მაკრატელი, მისვაქი და სუნამოს ბოთლი.[6]

წმინდა შუამავალი,როდესაც სადმე გაემგზავრებოდა,ზოგიერთ რამეს თან წაიღებდა.[7]

1. ბუჰარი, ლიბასი, 50.
2. თირმიზი, შემაილი, გვ. 18-27.
3. მუსლიმი, თაჰარეთი, 42.
4. აბუ დავუდი, თეჰეჯჯული, 2.
5. აბუ დავუდი, თერეჯჯულ, 1.
6. იბნ სადი, სადი, 1, 484.
7. იბნ სადი, 1, 484.

### 6. სამგზავრო ცხოველები

წმინდა შუამავლის მიერ გამოყენებული სამგზავრო ცხოველებიდან ცნობილია აქლემი, სახელად „ყასვა“. ამას გარდა, წმინდა შუამავალს უჰუდის ბრძოლის დროს ჰყავდა ცხენი, სახელად „სექბი“. მას კიდევ რამდენიმე ცხენი ჰყავდა თანამიმდევრებისგან ნაჩუქარი, რომლებიც შემდეგ ისევ სხვადასხვა თანამიმდევარს აჩუქა. ამათ გარდა, წმინდა შუამავლის მიერ გამოყენებული სამგზავრო ცხოველებიდან ცნობილია ჯორი, სახელად „დულდულ“ და ვირი, სახელად „იაფური“[1]

### 7. შეიარაღება და აღჭურვილობა

წმინდა შუამავალს, როგორც ერთ-ერთ ჩვეულებრივ ადამიანს, და ალლაჰის შუამავალს და სარდალს ყოველდღიური ჩვეულებრივი ტანსაცმლის გარდა, ჯავშნის, ხმლისა და ჩაფხუტის მსგავსი საბრძოლო აღჭურვილობაც ჰქონდა.

ჯავშანი ლითონისგან მოქსოვილი წელზედა ჩასაცვამი იყო. წმინდა შუამავალს ამგვარი ჯაჭვის პერანგი უჰუდისა და ჰაიბერის ბრძოლებში ეცვა.[2] წმინდა შუამავლის ჯავშნის პერანგებს – „ზათულ-ფუდულ“, „ფიდდა“, „სუდიესა“ და „ჰარნაქ“ სახელებს უწოდებდნენ.[3]

მექას აღების დროს, ქალაქში შესვლისას წმინდა შუამავალს დალოცვილ მუზარადი ჩაფხუტი ეხურა.[4]

ამავე დროს, წმინდა შუამავალს რამდენიმე სახელის ხმალი – „ზულფიყარ“, „ქალაი“, „ბეთთარ“, „ჰაფტ“ – ჰქონდა.[5] მათგან ყველაზე გამორჩეული ბედირის ბრძოლაში მოპოვებული „ზულფიყარის“ ხმალი იყო.

წმინდა შუამავალს სამი ხიშტი და სამიც მშვილდი ჰქონდა.

1. იბნ სადი, 1, 489-492.
2. იბნ სადი, 1, 487.
3. ზეჰები, ეს-სირე, 1, 430.
4. ბუჰარი, ჯიჰადი, 169.
5. იბნ სადი, 1, 485.



მის მშვილდებს სახელად „რავჰა“, „ბეიზა“ და „საფრა“ ერქვა. ამას გარდა, წმინდა შუამავალს ერთი ფარი ჰქონდა, რომელზეც ყორი ეხატა. ის მას არ მოსწონდა და ბრძანა ნახატი მოეშალათ.[1]

ყოველივე აქედან გამომდინარეობს, ის, რომ წმინდა შუამავალს, როგორც სხვა დანარჩენი საქმეები, ჩაცმაც უბრალო და მოწესრიგებული უყვარდა. ის სხვებისგან განსხვავებით, ყოვლისშემძლე მეფეებსავით არც ფიქრობდა და არც იცვამდა.

## დ. მუჰამმედ შუამავლის ქონებრივი მემკვიდრეობა

ამქვეყნად მხოლოდ იმქვეყნის ინტერესების გამო მცხოვრები და მხოლოდ სიკეთის მკეთებელი წმინდა შუამავალი ბრძანებს: *„ჩვენ – შუამავლები მემკვიდრეობას არ ვტოვებთ, ჩვენ მიერ დატოვებული ყველაფერი მოწყალებაა.“*[2] მის მიერ დატოვებული რამდენიმე აუცილებელი ნივთი სახეზეა, რაც მოწმობს, რომ მას სხვა არაფერი დაუტოვებია.

წმინდა ჯუვეირიეს გადმოცემის მიხედვით, შუამავალს სიკვდილის შემდეგ, თეთრი ჯორის, საბრძოლო იარაღისა და მგზავრობისას გასაჩერებლად გამოყოფილი სპეციალური ადგილის გარდა, არავითარი ოქრო, ვერცხლი, მონა, მოსამსახურე, ან სხვა რამ, არ გააჩნდა.[3]

წმინდა შუამავლის ზემოთ მოცემული ჰადისის მიხედვით, აუცილებლად საჭირო რამდენიმე ნივთის გარდა, სხვა ქონება მოწყალებაა. კიდევ ერთ ჰადისში იგი ბრძანებს: „ოჯახის თავის გასატანად საჭიროზე მეტი – ყველაფერი მოწყალებაა.“[4] ამ ჰადისიდან გამომდინარეობს ის, რომ მისი სიკვდილის შემდეგ ოჯახისთვის საჭირო ქონება ოჯახისთვის უნდა გადაეცათ. წმინდა შუამავალმა თავის სიცოცხლეში საკუთარი მიწები

1. იბნ სადი, I 479.
2. ბუჰარი, ნაფაყათი, 3.
3. ბუჰარი, ვესაიე, 1.
4. ბუჰარი, ვესაიე, 32. მუსლიმი, ჯიჰადი, 55.

და ტერიტორიები, რომლებზეც უფლებამოსილება თავისთავზე დაიტოვა, საზოგადოებრივი გადასცა სარგებლობაში. ანუ ამ ტერიტორიების შემოსავლის ნაწილს ოჯახს ახმარდა, დანარჩენს კი საზოგადოების სარგებლობისთვის ხარჯავდა.[1] ამ ყველაფერთან ერთად, წმინდა შუამავლის სიკვდილის შემდეგ, მისი ოჯახი არ დაზარალებულა და წმინდა შუამავლის რჩევის მიხედვით, თავისი მიწის ტერიტორიის შემოსავალი მის ოჯახს სიკვდილამდე არჩენდა. წმინდა შუამავლის გადმოცემით, მიწის ნაკვეთის საზოგადო საქმისთვის გაჩუქება ერთ-ერთ სასიკეთო საქმეა. ხადისში ნაბრძანებია:[2]

„ადამიანის სიკვდილის შემდეგ იხურება მისი ქმედებების წიგნი, მაგრამ შემდეგ სამ შემთხვევაში, ანგელოზები აგრძელებენ წერას: პირველი: სადაყა თუ ჯარია (სავადმყოფოების, მეჩეთების, ხიდების, ბაღების მშენებლობა, მეორე: ცოდნა, რომელიც ემსახურება ხალხს და მესამე: კარგი შვილები, რომლებიც ევედრებიან გარდაცვლილი მშობლებისთვის". დღემდე უამრავი ადამიანი დაუფიქრდა წმინდა შუამავლის ამ ჰადისს და გააკეთა ისეთი საქმეები, რომლის მადლი განკითხვის დღემდე არ შეუწყდებათ. გარდა ამისა, მათ მომავალ თაობას თავიანთი სიკეთით საუკეთესო მაგალითიც უჩვენეს.

წმინდა შუამავალი თავისი სიცოცხლის განმავლობაში, ადამიანებს არა მარტო ამქვეყნიური არამედ იმქვეყნიური ცხოვრების მაგალითებსაც უჩვენებდა. ყოველივე ამას, ნაბრძანები სიტყვების გარდა, მისი ჭამა, სმა, ჩაცმა, დახურვა და სიკვდილის შემდეგ დატოვებული ქონებაც ამტკიცებს.

ნეტავი იმ ადამიანს, ვინც ამქვეყნად წმინდა შუამავლის ცხოვრების მსგავსად ცხოვრებს!...

1. ნევევი, შერჰუ საჰიჰი მუსკიმი, 12, 82.
2. მავერდი, 217-221.



# მუჰამმედ შუამავლის ზნეობრივი ღირსებები

**გ*აკეთილშობილდით ღვთისნიერი ზნეობით.***

მუნავი, ეთ-თეარიფი, გვ. 564



ზნეობა – ხასიათს, ჩვევას, ქცევას და ზნე-ჩვეულებას ნიშნავს. ის შეიძლება იყოს როგორც ცუდი, ასევე კარგი. არაბულ ენაში ზნეობა ერთი სიტყვით – „ზულქ“ გამოითქმება და შემდეგი მნიშვნელობა აქვს: ის, რაც შეიძლება სულით აღიქვა, შეიგრძნო და რასაც სულის არსი წარმოადგენს. საზოგადოებაში არიან ცუდი და კარგი ხასიათის ადამიანები, ე.ი. – შესაბამისად, კარგი და ცუდი ზნეობის მქონე პიროვნებები.

კარგი ზნეობა რწმენას სიკეთის კეთებას, ცხოვრების სწორად მართვას და ალლაჰის კმაყოფილების მოპოვებას ნიშნავს. ჩამოთვლილი თვისებების საპირისპიროდ მოქმედება, ალლაჰის საწინააღმდეგოდ მოქმედებას ნიშნავს, რომელიც ცუდი ზნეობის ადამიანების დამახასიათებელი თვისებაა. მაგალითად, მარხვა და ნამაზის ლოცვა ადამიანს კარგ ზნეობას უყალიბებს. ამის შედეგად, ადამიანს უჩნდება მისწრაფება სხვადასხვა არასავალდებულო სიკეთისა და ღვთისმსახურების გაკეთების მიმართ, რომელთა შესრულების სურვილი მხოლოდ კარგი ზნეობისა და ალლაჰის მიმართ სიყვარულის მქონე ადამიანებს ახასიათებთ. ამ თემასთან დაკავშირებით წმინდა შუამავალი ბრძანებს:

„კარგი ზნეობის მქონე ადამიანები, დღისით მარხული და ღამით ნამაზის მლოცავი ადამიანების დონემდე ამაღლდებიან.“[1]

კარგი ზნეობის მქონე ადამიანს, ისე როგორც თავისთვის,

1. აბუ დავუდი, ედები, 7.

ასევე საზოგადოებისთვის მრავალი სიკეთის მოტანა შეუძლია. საზოგადოებაში ერთსულოვნება და სიყვარული კარგი ზნეობის მქონე ადამიანთა წყალობით არის შესაძლებელი. აბუ ჰურაირას გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„ადამიანთა დაკმაყოფილება მხოლოდ ფიზიკური დახმარების წყალობით შეუძლებელია. მათთვის აუცილებელია მოღიმარი სახით, ან კარგი ზნეობით დახმარება და დაკმაყოფილება.“*[1]

ყოვლისშემძლე ალლაჰს უყვარს კარგი ზნეობის და ხასიათის მქონე ადამიანები და ასეთ სიყვარულს სხვების გულებშიც ნერგავს. ასეთი ადამიანი ამქვეყნადაც და იმქვეყნადაც კარგ ცხოვრებას დაიმსახურებს, ალლაჰის დახმარებით, სამოთხეში ცხოვრების უფლებას მოიპოვებს. *„მორწმუნე ადამიანები კარგი ზნეობის მქონე არიან.“*[2] როცა წმინდა შუამავალს ჰკითხეს, სამოთხეში უფრო მეტი როგორი ადამიანები მოხვდებოდნენ, მან უპასუხა:

*„ალლაჰის ერთგული ღვთისმსახურები და კარგი ზნეობის მქონე ადამიანები!“*[3]

სამოთხეში ყველაზე მაღალ საფეხურზე მყოფ წმინდა შუამავალთან ახლოს, კარგი ზნეობის მქონე ადამიანები იქნებიან. ამასთან დაკავშირებით ალლაჰის შუამავალი ბრძანებს: *„თქვენგან ჩემთვის ყველაზე საყვარელი და განკითხვის დღეს ჩემთან ყველაზე ახლოს მყოფი, კარგი ზნეობის მქონე ადამიანები იქნებიან.“*[4]

ადამიანთაგან სასურველ შედეგს, უეჭველად, ისლამის მიმდევრები მიაღწევენ, რადგან ისინი ერთადერთი – ალლაჰის მორწმუნე, ყურანის ბრძანებების შემსრულებელი და წმინდა შუამავლის სუნნეთის მიმდევარი არიან. წმინდა შუამავალმა მომავალ თაობას კარგი ზნეობის უამრავი მაგალითი აჩვენა. ამიტომ მისი ცხოვრების შესწავლა ყოველი ადამიანისთვის

1. ჰაქიმი, 1, 212.
2. იბნ ჰიბბანი, 9, 483.
3. თირმიზი, ბირრი, 62.
4. იბნ ჰიბბანი, 2, 231.



აუცილებელია, რათა დააკვირდეს, დაფიქრდეს და მიბაძოს მას. სად იბნ ჰიშამმა წმინდა აიშეს სთხოვა, – მუჰამმედ შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) ზნეობის შესახებ რაიმე მოეთხრო.

წმინდა აიშემ ჰკითხა:

– შენ ყურანს არ კითხულობ?

– დიახ, ვკითხულობ.

– წმინდა შუამავლის ზნეობა ყურანი იყო, – მიუგო აიშემ.[1]

ზია ფაშა წმინდა შუამავლის შესახებ ასე ბრძანებს:

„არსებობდა სკოლა, რომლის მოსწავლე – წმინდა შუამავალი, მასწავლებელი კი ალლაჰი იყო.“

მუჰამმედ შუამავალმა ალლაჰის მიერ ყურანით გადმოცემული ზნეობის ყველა საკითხი აითვისა და ადამიანებს ცხოვრების ყველა სფეროში განუმეორებელი მაგალითი უჩვენა. მუჰამმედ შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) ყველაზე ნათელი განმასხვავებელი ნიშანი მისი მაღალი ზნეობაა. ალლაჰი მას ყურანში ასე მიმართავს:

وَإِنَّكَ لَعَلى خُلُقٍ عَظِيمٍ

**„შენ, უეჭველად, ყველაზე საუკეთესო ზნეობის მქონე ადამიანი ხარ!“**[2] ამ აიათში ალლაჰმა წმინდა შუამავლის მაღალი ზნეობა ღიად ასახა. ამ თემასთან დაკავშირებით, თვით წმინდა შუამავალი თავისი ზნეობის შესახებ ერთ-ერთ ჰადისში ბრძანებს: „მე ალლაჰმა მაღალი ზნეობის შესავსებად და სხვაზე საჩვენებლად გამომგზავნა.“[3]

წმინდა შუამავალი სარკეში ჩახედვისას ალლაჰს ასეთ ვედრებას უკეთებდა:

„ღმერთო! ფიზიკურად როგორი ლამაზიც გამაჩინე, ზნეობაც

1. მუსლიმი, მუსაფირინი, 139.
2. სურა ყელამი, აიათი 4.
3. მუვათთა, ჰუსნულ-ჰულყი, 8.

ისეთივე ლამაზი მომეცი!“

„ღმერთო! გევედრები, ყველაზე მაღალი ზნეობის ადამიანად მაქციე! უეჭველია, ეს მხოლოდ შენ შეგიძლია!“[1]

წმინდა მაჰმუდ ჰუდაი შუამავლის ზნეობისა და თვისებების შესახებ ბრძანებს:

*„ეს სამყარო სააქაო სარკეა, გაჩენილი ქმნილება მხოლოდ ალლაჰის ძალისხმევით არსებობს მუჰამმედ შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) სარკეში კი მხოლოდ ალლაჰის მაღალი ზნეობაა გამოსახული.“*

მექაში ჩამოსული ყურანის აიათების მნიშვნელობას თუ კარგად დავაკვირდებით, გავიგებთ, რომ ერთი რწმენა და მეორე – მაღალი ზნეობაა. აქედან გამომდინარე გასაგებია, რომ ყურანი მორალურ, ეთიკურ და ზნეობრივ ნორმებს ძალიან დიდ მნიშვნელობას ანიჭებს. რწმენა ალლაჰთან კავშირს წარმოადგენს, ხოლო მშვენიერი ზნეობა – საზოგადოებრივ – სოციალური ურთიერთობის მაჩვენებელია. წმინდა შუამავლის მაღალი ზნეობის მაგალითების წყალობით ისლამმა ძალიან მოკლე პერიოდში ადამიანთა გულები დაიპყრო.

მუჰამმედ შუამავლის მაღალი ზნეობის შესახებ თუ დაწვრილებითი ცოდნა გვჭირდება, ამას მისი შვილიშვილის – წმინდა ჰუსეინისა და ჰინდ იბნ აბუ ჰალეს მიერ გადმოცემული მაგალითებით გავიგებთ. წმინდა ჰუსეინმა თავის მამა – წმინდა ალის მუჰამმედ შუამავლის ზნე-ჩვეულების შესახებ ჰკითხა, თუ როგორ იქცეოდა ის ოჯახს გარეთ. წმინდა ალიმ მას ასე უპასუხა:

„ალლაჰის შუამავალი ბევრს არ ლაპარაკობდა. ის მხოლოდ ისეთ რამეს იტყოდა, რაც მუსლიმანებისთვის სასარგებლო იყო. მისი საუბარი მუსლიმან ადამიანებს ერთმანეთთან უფრო აახლოებდა. იგი ყოველი გვარის მოწინავე და გამორჩეულ ადამიანებს დიდ პატივს სცემდა და მათ თავიანთი ტომის ხელმძღვანელად ირჩევდა.

წმინდა შუამავალი ყველას მიმართ თავდაუზოგავი იყო.

1. იბნ ჰაჯერი, ფეთხულ-ბარი, 10, 456.



ის თავის თანამიმდევრებს ყოველთვის აკვირდებოდა და მათი მდგომარეობის შესახებ ინფორმაციას ფლობდა. მას სიკეთის კეთება უყვარდა და ცუდ საქმეს ყოველთვის გმობდა. მის გაკეთებულ საქმეს ვერასდროს უნახავდი ნაკლს. ერთი სიტყვით, ის ყველაზე მაღალი ზნეობის მქონე ადამიანი იყო. ამასთან ერთად, ის გაჭირვებული ადამიანების ყველაზე დიდი დამხმარე გახლდათ.“

შემდეგ, ჰუსეინმა თავის მამა – წმინდა ალის შუამავლის საზოგადოებაში ქცევის შესახებ ჰკითხა.

წმინდა ალიმ განაგრძო:

„მუჰამმედ შუამავალი (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) ყოველი დაჯდომისა და ადგომის დროს ალლაჰის სახელს ახსენებდა. ის მეჩეთში, ან სხვაგან, თავისთვის განსაკუთრებულ ადგილს არასდროს გამოყოფდა და ამის ყოველთვის დიდი წინააღმდეგი იყო. მეჩეთში შესვლისას, ხან წინ გავიდოდა და დაჯდებოდა, ხან კიდევ – სულ უკან. ის სხვებსაც ამგვარი მოქცევისკენ მოუწოდებდა.

ის გვერდიგვერდ მყოფფთ – ყველას კარგად ექცეოდა. წმინდა შუამავალზე დაკვირვებისას, ვინც უნდა ყოფილიყო მის გვერდით, იფიქრებდი, მის გვერდით მყოფი მისთვის ყველაზე ახლობელი და საყვარელი ადამიანი იყო. თუკი ვინმე მისგან რაიმეს მოითხოვდა, საშუალება თუ ჰქონდა, აუცილებლად მისცემდა. თუ არაფერი ექნებოდა, მას ტკბილ სიტყვას ეტყოდა და მაინც კმაყოფილს დატოვებდა. ის იმდენად კეთილი იყო, რომ მისი სიკეთე გავრცელდა მთელ კაცობრიობაზე. მას ჰქონდა სრულყოფილი ზნეობრივი თვისებები, რომლებიც დღემდე თითოეული ადამიანისთვის ნიმუშს წარმოადგენს. მის თვალებში ყველა ადამიანი იყო თანასწორი. თითოეული მორწმუნისთვის ის კეთილ და გულმოწყალე მამად იქცა.

წმინდა შუამავალი უდიდესი მომთმენი იყო. ამასთან ერთად, ტყუილად არასდროს დაადანაშაულებდა ვინმეს და არც არავის დანაშაულს სახალხოდ გამოიტანდა. იგი ყველას ერთნაირად ექცეოდა და არავის გამოარჩევდა. ერთმანეთზე





უპირატესობა ადამიანებს მხოლოდ ღვთისმსახურების საშუალებით ჰქონდათ. თანამიმდევრებიც, მისივე წყალობით, კარგი ზნეობის ადამიანებად იქცნენ. ისინი ყველას მიმართ უდიდეს პატივისცემას იჩენდნენ და ერთმანეთსაც კარგად აფასებდნენ. უფროსების მიმართ – დიდ პატივისცემას, ხოლო უმცროსების მიმართ დიდ სიყვარულს იჩენდნენ. ყოველთვის ცდილობდნენ გაჭირვებულებს დახმარებოდნენ და მათი პრობლემები მოეგვარებინათ. უპატრონო და უცხო ადამიანებს იცავდნენ და სხვას არ აჩაგვრევინებდნენ.“

წმინდა ალი ალლაჰის შუამავლის ყოველმხრივ დახასიათებას განაგრძობდა:

„წმინდა შუამავალი საზოგადოებაში ყოველთვის მოღიმარი სახითა და თბილი ხასიათით გამოირჩეოდა. მას დიდი პატიების გრძნობა გააჩნდა. არასდროს არავის წაეჩხუბებოდა. ის ყოველთვის კარგად იქცეოდა და ყველას კარგ სიტყვას ეუბნებოდა. არასდროს არავის შეარცხვენდა. ყველაზე ხელგაშლილი და გულუხვი იყო. შემდეგი სამი საქმისგან ის ყოველთვის თავს იკავებდა:

1. ადამიანებთან დაპირისპირებისგან;

2. ბევრი ლაპარაკისგან;

3. უსარგებლო და გამოუსადეგარ რამეებთან მიახლოებისგან.

ადამიანებთან ურთიერთობაშიც თავს სამი რამისგან იკავებდა:

1. არავის შესახებ, არც პირისპირ და არც ზურგს უკან, ცუდს არ იტყოდა, არავის შეარცხვენდა;

2. არავის შეცდომას და სირცხვილს არ გამოჩხრეკდა;

3. არავის შესახებ უხეშ სიტყვას არ იტყოდა.

წმინდა შუამავლის საუბრის დროს მისი თანამიმდევრები ისე გაუნძრევლად ისხდნენ და უსმენდნენ, თითქოს თავებზე ჩიტები ესხათ და ეშინოდათ, არ აფრენილიყვნენ. როდესაც ის



საუბარს დაამთავრებდა, თავიანთ სათქმელს ისინი მერე იტყოდნენ. წმინდა შუამავალს არასდროს ეკამათებოდნენ. როცა ერთი ადამიანი წმინდა შუამავალს ელაპარაკებოდა, მაშინ სხვები ჩუმად იყვნენ და უსმენდნენ.

როდესაც ადამიანები რაიმეზე გაიცინებდნენ, წმინდა შუამავალიც ოდნავ გაიღიმებდა. როცა ხალხი რაიმეს გაიკვირვებდა, მაშინ ისიც გაიკვირვებდა. ის ადამიანებს ყოველთვის ეუბნებოდა: „როდესაც დაინახავთ, ვინმეს რაიმე უჭირს, მას აუცილებლად დაეხმარეთ!“

წმინდა შუამავლის პირიდან „არა“ სიტყვა იშვიათად ისმოდა, ანუ ამ სიტყვას იგი თითქმის არ ხმარობდა. როდესაც მისთვის მოსაწონი რაიმე საქმე გამოჩნდებოდა, მისი შესრულებისთვის „დიახ“ – გავაკეთოთო, – იტყოდა. როცა რაიმე არ მოეწონებოდა, მაშინ საერთოდ გაჩუმდებოდა, რაც იმას ნიშნავდა, რომ მისი გაკეთება არ სურდა.[1]

წმინდა ჰასანის შეკითხვებს, წმინდა შუამავლის შესახებ, ჰინდ იბნ აბუ ჰალე ასე პასუხობს:

„ალლაჰი შუამავალი როდესაც რომელიმე მხარეს გახედვას დააპირებდა, მთელი სხეულით იმ კუთხეს შეტრიალდებოდა. ის უფრო მეტად წინ იყურებოდა და მისი ცქერა ფიქრითა და სასწაულებით გამოირჩეოდა. თანამიმდევრებთან ერთად სიარულის დროს, მათ წინ გაუშვებდა და თვითონ უკან მისდევდა. როდესაც ვინმეს შეხვდებოდა, სალამს, თავდაპირველად, თვითონ მისცემდა. წმინდა შუამავალი ყოველთვის დაფიქრებული იყო. ის უადგილოდ არადროს ლაპარაკობდა. მისი სიჩუმე და ფიქრი დიდხანს გრძელდებოდა. მისი თხრობა თავიდან ბოლომდე დაწყნარებული და გასაგები იყო. ის ყოველთვის მოკლედ და გასაგებად მეტყველებდა. მის საუბარში სიტყვები ზომიერი, არც მეტი და არც ნაკლები იყო.

ის სულ მცირე სარჩოსაც კი დიდ მნიშვნელობას ანიჭებდა. საერთოდ, ამ ქვეყანას და მის ქონებას დიდ მნიშვნელობას არასდროს ანიჭებდა. სხვის უფლებებს დიდი პასუხისმგებლო-

1. ჰეისემი, IX, 13.





ბით იცავდა და უფრთხილდებოდა. გაბრაზებას სახალხოდ არასდროს გამოამჟღავნებდა. სიცილს კი ყოველთვის ღიმილის სახით გამოხატავდა. გაღიმების დროს კბილების სულ მცირე ნაწილი გამოუჩნდებოდა ხოლმე."[1] წმინდა შუამავალი ადამიანთაგან ყველაზე ნაზი, მაღალი ზნეობის მოღიმარი ადამიანი იყო.[2]

მუჰამმედ შუამავალი შუამავლობის მისიის მიღებამდეც ყველაზე მაღალი ზნეობის, სამართლიანი, გამორჩეული და ყველასათვის თითით საჩვენებელი ადამიანი იყო. ამ გარემოებას ჩვენი წყაროები ასე გადმოგვცემს:

„წმინდა შუამავალი შუამავლობის მისიამდეც ვაჟკაცობისა და ადამიანობის მხრივ ყველაზე გამორჩეული, მაღალი ზნეობის, წარმომავლობით უძვირფასესი, კარგი მეზობელი, სამართლიანი, სანდო და სიკეთის მოყვარული ადამიანი იყო. ის არასდროს არავის წაეჩხუბებოდა და არც არავის აწყენინებდა. ყველა დადებითი თვისება ალლაჰს მასში ჰქონდა თავმოყრილი. ამის გამო, ადამიანები მას „სანდოს" უწოდებდნენ."[3]

წმინდა შუამავლის ყოველი საქციელი მიზანმიმართული და სამართლიანი იყო. ის ყველას შეიცოდებდა და შეიწყნარებდა, ვინც ამის ღირსი იყო, ხოლო ვისაც არ იმსახურებდა, არ შეიბრალებდა. ამგვარი საქციელიც ზნეობის ერთგვარი ფორმა და ზომა იყო. მისი გადაწყვეტილებები ყოველთვის ალლაჰის კანონების ფარგლებში იყო მოქცეული და არასდროს მათ არ გასცდენია.

მუჰამმედ შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) მაღალ ზნეობაზე საკმაო საუბრის შემდეგ, შეიძლება განვიხილოთ მისი კონკრეტული მოქმედებები, რომლებიც ადამიანებისთვის სწორი გზის საჩვენებლად ჰქონდა გამოყენებული.

1. იბნ სადი, 1, 422-423.
2. იბნ სადი, 1, 365.
3. იბნ სადი, 1, 121.



## 1. მოკრძალება

მოკრძალება – თავმდაბლობას, ალლაჰზე თავის დახრასა და სიმართლის დაჯერებას ნიშნავს. მისი საწინააღმდეგო ქმედება სიამაყეა. ამის გამო,ადამიანს დიდი ყურადღების გამოჩენა სჭირდება.

წმინდა შუამავლის შემდეგი თაობის წარმომადგენელ ჰასან ბასრის მიხედვით, მოკრძალება და თავმდაბლობა, სახლიდან გასული რომელიმე ადამიანის მიერ გზაში შემხვედრი მუსლიმანის საკუთარ თავზე უფრო მაღლა დაყენებასა და დაფასებას ნიშნავს.

ამქვეყნად ადამიანების ერთ-ერთი ყველაზე კარგი თვისება მოკრძალება და თავმდაბლობაა. ეს ისეთი თვისებებია, რომლებიც თითოეული ადამიანისთვის აუცილებელია. როდესაც ყველაფერი ალლაჰის ხელშია და ადამიანს არაფერი გააჩნია, სხვა რა შეიძლება ადამიანისგან მოითხოვო. ასეთი რამ ხომ ალლაჰის საწინააღმდეგო იქნება. იმიტომ, რომ ალლაჰსა და ადამიანს შორის ფარდა არსებობს. ამ ფარდის აწევამდე ყველაფრის ისე დანახვა, როგორც არსებობს, შეუძლებელია. წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„ვინც ალლაჰის კმაყოფილებისათვის მოკრძალებას გამოიჩენს, ის მას ერთი საფეხურით აამაღლებს; ხოლო, მას, ვინც სიამაყეს გამოავლენს,ერთი საფეხურით დაბლა დაუშვებს. საბოლოოდ კი, მას ყველაზე დაბალ საფეხურზე გადააგდებს.“*[1]

თუ რამდენად ცუდი საქმეა სიამაყე, ამას წმინდა შუამავალი კიდევ ერთ ჰადისში აღნიშნავს:

*„სამი კატეგორიის ადამიანები არსებობენ, ვისაც ალლაჰი განკითხვის დღეს არ დაელაპარაკება, სახეზე არ შეხედავს და არ დაეხმარება. ამასთან, ასეთი ადამიანებისთვის დიდი ტანჯვაც არსებობს!“*

გაიმეორა რა წმინდა შუამავალმა ეს სიტყვები სამჯერ, წმინდა აბუ ზერრმა ჰკითხა:

1. იბნ მაჯე, ზუჰდი, 16.

– ასეთ ადამიანებს დიდი წვალება დაუმსახურებიათ. ასეთები ვინ არიან, წმინდა შუამავალო?

შუამავალმა უპასუხა:

*„სიამაყის გამო ლამაზი ტანსაცმლის ჩამცმელი, გაკეთებული საქმით მოტრაბახე და საქონლის კარგ ფასში გაყიდვისათვის ტყუილზე დამფიცებელი ადამიანი.“*[1]

როგორც წმინდა შუამავლის ჰადისიდან გამომდინარეობს, სიამაყე იმქვეყნად ალლაჰთან დალაპარაკების, მისი შეხედვისა და დახმარების გარეშე ტოვებს ადამიანს და ამასთან, მას დიდი ტანჯვაც ემუქრება. აქედან გამომდინარე, სიამაყე ერთ-ერთი ყველაზე ცუდი თვისებაა. ასეთი ადამიანები არა მარტო ალლაჰის წინაშე იქნებიან დამცირებული, არამედ სხვებსაც შეძულდებიან. მოკრძალება კი ადამიანს სამართლიანობასთან ახლოს დააყენებს.

ალლაჰი, მოკრძალებისა და თავმდამბლობისაკენ უპირველეს ყოვლისა, წმინდა შუამავალს მოუწოდებს:

وَاخْفِضْ جَنَاحَكَ لِمَنِ اتَّبَعَكَ مِنَ الْمُؤْمِنِينَ

**„შენს თანამიმდევარ მორწმუნეებს მოკრძალებით მოექეცი!“**[2] ალლაჰის ამ ბრძანების შემდეგ, წმინდა შუამავალი თავის თანამიმდევრებს მიმართავს: „მე მივიღე ალლაჰის ბრძანება რომელშიც ნათქვამია: *„თქვენგან არავინ შეხედოს ახვას ქედმაღლურად. დაე, არავინ მიაყენოს სხვას ზიანი!“*[3] ასე მიმართა თავის თანამიმდევრებს წმინდა შუამავალმა და თავისი სიცოცხლის მანძილზე მიჰყვებოდა ღვთაებრივ მოწოდებას, სადაც ამჟღავნებდა ზნეობისა და მოკრძალების მწვერვალზე დგომას. მან ალლაჰის მსახურება ამქვეყნიურ მმართველობას ამჯობინა, როცა ჰქონდა ამის საშუალებები.

„ერთ დღეს წმინდა შუამავალი ჯებრაილ ანგელოზთან ერ-

1. მუსლიმი, იმანი, 171.
2. სურა შუარა, აიათი 215.
3. მუსლიმი, ჯენნეთი, 64.



თად იჯდა და საუბრობდა. ამ დროს ციდან ერთი ანგელოზი ჩამოვიდა. ჯებრაილ ანგელოზმა ახალჩამოსული ანგელოზის შესახებ თქვა, რომ ის დედამიწას პირველად ეწვიაო. ანგელოზმა წმინდა შუამავალს უთხრა: „მუჰამმედ! მე შენთან ალლაჰმა გამომგზავნა. მას აინტერესებს, შენ გინდა იყო როგორც ადამიანი და შუამავალი, თუ ანგელოზი და შუამავალი." წმინდა შუამავალმა ჯებრაილ ანგელოზს შეხედა, რომელმაც უთხრა: „ალლაჰის შუამავალო, თავმდაბლობა გამოიჩინე!" წმინდა შუამავალმა ჩამოსულ ანგელოზს ასე უპასუხა: *„მე მინდა ალლაჰის მსახური და შუამავალი ვიყო."*[1] წმინდა შუამავლის ასეთი არჩევანის შემდეგ ალლაჰის წინაშე მსახურება და ადამიანობა ყველაზე ძვირფასი საფეხური გახდა.

წმინდა შუამავალი ისეთ ადამიანებს, ვინც მის მიმართ საჭიროზე მეტ ყურადღებას იჩენდნენ, ეუბნებოდა: *„გთხოვ გამჩენ ალლაჰზე მეტად არასოდეს დამაფასოთ, რადგან, ვიდრე ალლაჰი შუამავლად მაქცევდა, მე ჩვეულებრივი მონა-მსახური ვიყავი."*[2] ამ ჰადისით წმინდა შუამავალმა ჩვეულებრივი მონა-მსახურის ღირსება ნათლად გამოხატა.

აბდულლაჰ იბნ ჯუბეირი გადმოგვცემს: ერთ დღეს წმინდა შუამავალი თანამიმდევართა ჯგუფთან ერთად მიდიოდა. ამ დროს ერთ-ერთ თანამიმდევარს თავსაფარის საშუალებით მზისგან წმინდა შუამავლის დაცვა უნდოდა. წმინდა შუამავალმა ჩრდილი რომ შეამჩნია, თავი მაღლა ასწია და დაინახა, ერთი ადამიანი მზისგან მის დაცვას ცდილობდა. წმინდა შუამავალმა ამ ადამიანს უთხრა: „არ გინდა! მეც ისეთივე ადამიანი ვარ, როგორიც თქვენ."[3]

წმინდა შუამავალი, მიუხედავად იმისა, რომ ალლაჰის ყველაზე საყვარელი ადამიანი იყო, ყველაზე მეტ მოკრძალებას და თავმდაბლობას იჩენდა. ადამიანთა შორის ისე იქცეოდა, როგორც ერთ-ერთი მათგანი. წმინდა აბბასი გადმოგვცემს:

1. იბნ ჰანბელი, 2, 231; ჰეისემი, 9, 18, 20.
2. ჰეისენი, 9, 21.
3. ჰეისემი, 9, 21.

„წმინდა შუამავალს ვუთხარი:

– წმინდა შუამავალო! თქვენთვის ერთი სკამი გაგვეკეთებინათ და მასზე დამჯდარიყავით, რადგან ვხედავ, ადამიანები გაწუხებენ. წმინდა შუამავალმა უპასუხა:

*– არა! ვიდრე ალლაჰი არ მომაკითხავს და წამიყვანს, თქვენთან ერთად უნდა ვიდგე. თუგინდ ფეხებზე დამაბიჯონ, ტანსაცმელზე ჩამომეკიდონ, მტვერი მომაყარონ, მაინც ხალხთან ერთად ვიდგები!“* [1]

ასეთი თავმდაბლობის გამო, წმინდა შუამავალი ხალხს არასდროს მორიდებია, არასდროს დამალულა, მათგან არასდროს გამორჩეულა. ის ყველგან და ყოველთვის ჩვეულებრივად იქცეოდა, მიწაზე ჯდებოდა და საჭმელს ძირს გაშლილი სუფრიდან მიირთვამდა. ის ხშირად მბობდა: *„მეც მონის მსგავსად დავჯდები მიწაზე და მის მსგავსად ვჭამ საჭმელს, რადგან მხოლოდ ერთი ჩვეულებრივი მონა ვარ.“* [2] მოსამსახურეებს რომ წმინდა შუამავალი ქერის პურზე დაეპატიჟებინათ, აუცილებლად შეუერთდებოდა.[3] ის ბავშვებსაც დიდი გულისხმიერებით ესალმებოდა.[4]

მედინას ნებისმიერ მცხოვრებს შეეძლო შეხვედროდა ალლაჰის შუამავალს და მოეთხრო მისთვის თავისი პრობლემის თუ თხოვნის შესახებ. პოეტი ბდულლაჰ ვასაფი, რომელიც აღნიშნავდა, რომ მოკრძალება და გულმოწყალეობა მართლაც ამაღლებს ადამიანს, წერდა:

იყავი კეთილი სუსტების მიმართ და იქნები დაფასებული! იყავი მოკრძალებული და ამაღლდები! წმინდა შუამავალი თავისი თანამიმდევრების წინაშე ძალიან თავმდაბალი იყო და ყველას ალლაჰზე შევედრებას სთხოვდა. წმინდა ომარი გადმოგვცემს: ერთხელ, წმინდა შუამავლისგან უმრეს გასაკეთე-

1. იბნ სადი, 2, 193. ჰეისემი, 9, 21.
2. იბნ სადი, 1, 372.
3. ჰეისემი, 9, 20.
4. ბუჰარი, ისტიზანი, 15.



ბლად ნება ვითხოვე. მან გამათავისუფლა და მითხრა:

„ალლაჰზე შევედრების დროს მე არ დამივიწყო, ძვირფასო ძმაო!"

წმინდა შუამავლის ამ სიტყვების მოსმენა ისე ძლიერ გამიხარდა, რომ ეს ქვეყანა ჩემთვის რომ ეჩუქებინათ, ისე არ გამიხარდებოდა.[1]

წმინდა შუამავალი სახლში ყოფნისას თავის ტანსაცმელს და ფეხსაცმელებს თვითონ მოიკერებდა.[2] ამის გარდა, ცხვრებსაც მოწველიდა.[3] თავის ბარგს ყოველთვის თვითონ ატარებდა და სხვას არასდროს შეაწუხებდა. წმინდა აბუ ჰურაირას გადმოცემული შემდეგი მოგონება ამის ერთ-ერთი კარგი მაგალითია:

„ერთ დღეს წმინდა შუამავალთან ერთად ბაზარში წავედი. მან ტანსაცმელი იყიდა. მე მაშინვე მინდოდა მისთვის ნავაჭრი გამომერთვა და მეტარებინა, მაგრამ მან არ დამანება და ასე მითხრა:

*„თითოეული ადამიანისთვის უფრო მიზანშეწონილია, თავისი ტვირთი თვითონ ატაროს. თუკი რომელიმე მათგანს ძალიან მძიმე ტვირთი აქვს სატარებელი, მაშინ მისი მეგობარი ვალდებულია მას დაეხმაროს."* [4]

წმინდა ენესის გადმოცემით, ვიცით, რომ წმინდა შუამავალი ავადმყოფებს ხშირად მოინახულებდა. მიცვალებულის წაღებაში მონაწილეობდა და ხალხის მიერ გამოყენებულ შესაჯდომ ცხოველებზეც შეჯდებოდა. ის სახედარზე შეჯდომას არ ერიდებოდა. ჰაიბერის აღების დღეს, ის სწორედ სახედარზე იყო ამხედრებული.[5] წმინდა შუამავალი ფეხითაც ხშირად დადიოდა და ეს მისთვის ჩვეულებრივი რამ იყო. წმინდა ჯაბირი

1. აბუ დავუდი, ვითირი, 23.
2. იბნ სადი, 1, 366.
3. ჰეისემი, 9, 20.
4. ჰეისემი, 5, 122.
5. ჰაქიმი, 2, 506.

გადმოგვცემს: „ერთხელ ავად ვიყავი და წმინდა შუამავალმა მომინახულა. ის ჩემთან ფეხით მოვიდა.“ [1]

„მესჯიდი ნებევის“ „მუჰამმედ შუამავლის მეჩეთი“ მშენებლობის დროს, ალლაჰის შუამავალი სხვა მუსლიმანებთან ერთად აგურს ეზიდებოდა. მძიმე ბრძოლების დღეებში, იმისათვის, რათა მოეკლა შიმშილის გრძნობა, როცა სხვა მორწმუნეებს თითო ქვა ჩამოედოთ წელში, მას ორი ჩამოედო. ერთი სიტყვით, არასდროს მათზე მაღლა თავისთავს არ დააყენებდა. აბდულლაჰ იბნ ბუსრი გადმოგვცემს:

„წმინდა შუამავალს ოთხი კაცის საზიდავი საჭმლის ქვაბი ჰქონდა. მზე კარგა ხნის ამოსული იყო. ქუშლუქ ნამაზის ლოცვის შემდეგ ზემოთ ნახსენები ქვაბი მოიტანეს, რომელშიც წვნიანი საჭმელი იყო. თანამიმდევრები ქვაბის ირგვლივ შეიკრიბნენ. წმინდა შუამავალმა მუხლებზე დაიჩოქა. ამის დამნახვმა ერთმა ბედუინმა, რომელსაც ცხოვრებაში ასეთი თავმდაბლობა ნანახი არ ჰქონდა, ძალიან გაიკვირვა და იკითხა:

– ეს როგორი დაჯდომაა?

წმინდა შუამავალმა უპასუხა:

*„ალლაჰმა მე არა ჯიუტ და მოძალადე ადამიანად, არამედ ერთ ჩვეულებრივ მინა მსახურად გამაჩინა.“* [2]

წმინდა შუამავალს არ უყვარდა, როცა თავისი ამხანაგებისგან განსხვავებულად ვინმე მას შეხედავდა ან მოექცეოდა. ერთ-ერთი მოგზაურობის დროს, ალლაჰის შუამავალმა თანამიმდევრებს ცხვრის დაკვლა და შეწვა უბრძანა. თანამიმდევრებიდან ერთ-ერთმა უთხრა: „წმინდა შუამავალო, ცხვარს მე დავკლავ“, მეორემ თქვა: „წმინდა შუამავალო, მე შევწვავ!“ წმინდა შუამავალმა კი უპასუხა:

*„მაშინ შეშასაც მე მოვაგროვებო!“*

თანამიმდევრებმა უთხრეს:

1. ბუჰარი, მერდა, 15.
2. აბუ დავუდი, ეთიმე, 17.



„წმინდა შუამავალო, შეშასაც ჩვენ მოვაგროვებთ, შენი მუშაობა საჭირო არ არის." ამის შემდეგ წმინდა შუამავალმა თანამიმდევრებს მიმართა:

*„ვიცი, რომ თქვენ ამასაც გააკეთებთ, მაგრამ თქვენი ასეთი შეღავათი არ მომწონს, იმიტომ, რომ ალლაჰს არც ერთი ადამიანის სხვა ადამიანებისგან გამორჩეული და შეღავათიანი ყოფნა არ უყვარს."* [1]

წმინდა შუამავალმა, როგორც ერთ-ერთი ქვეყნის ხელმძღვანელის, ასევე ჯარის სარდლობის საუკეთესო და განუმეორებელი მაგალითები აჩვენა. ვიდრე ალლაჰი ამქვეყნიდან წაიყვანდა, მან მრავალ გამარჯვებას მიაღწია. მაგრამ ამ მრავალი გამარჯვების მიღწევის შემდეგაც წმინდა შუამავალს არავითარი სიამაყე არ გასჩენია და ისეთივე თავმდაბალი დარჩა, როგორიც იყო. წმინდა შუამავლის მიერ მექას აღება მისი თავმდაბლობის ერთ-ერთი საუკეთესო მაგალითი იყო. იქ მყოფი მისი თანამიმდევრები ამ ამბავს ასე გადმოგვცემენ:

„მექასკენ მიმავალ ჯარს სათავეში წმინდა შუამავალი ედგა. როდესაც ის ქალაქში აქლემზე ამხედრებული შევიდა, ალლაჰის წინაშე თავი ისე დაბლა ჰქონდა დახრილი, თითქოს წვერი სადაც იყო აქლემის ზურგს დასწვდებოდა. ამ დროს ის განუწყვეტლივ იმეორებდა:

*„ო, დიდო ალლაჰო! ჭეშმარიტი ცხოვრება მხოლოდ იმქვეყნადაა!"* [2]

წმინდა შუამავალი არც ერთი გამარჯვების შემდეგ ადამიანებს უხეშად არ მოქცევია და ყოველთვის თავმდაბალი იყო. ხშირ შემთხვევაში, თუ რომელიმე თანამიმდევარი აქლემზე იჯდა და მიდიოდა, თვითონ ფეხით მისდევდა.

ერთ დღეს, წმინდა შუამავალმა მუჰაჯირებისა და ანსარების წარმომადგენლებთან ერთად, მუაზ იბნ ჯებელი იემენის გუბერნატორად დანიშნა და მის გასაცილებლად წავიდა. ამ

1. კასტალლანი, 1, 385.
2. ვაქადი, 2, 824. ბუჰარი, რიყაყი, 1.

დროს მუაზ იბნ ჯებელი აქლემზე იჯდა, ხოლო წმინდა შუამავალი მას ფეხით მისდევდა და დარიგებებს აძლევდა. მუაზ იბნ ჯებელმა წმინდა შუამავალს უთხრა:

– წმინდა შუამავალო! მე აქლემზე ვზივარ, შენ კი ფეხით მომყვები. მეც რომ ჩამოვიდე და თქვენთან ერთად ფეხით ვიარო, არ შეიძლება? წმინდა შუამავალმა მას ასე უპასუხა:

*„მუაზ! მე მსურს ამ ადამიანებმა, ალლაჰის გულისთვის, უფრო მეტი ნაბიჯი გადადგან!“* [1]

წმინდა შუამავალი, თავისი დიდი თავმდაბლობის გამო, მოგზაურობის დროს ხშირად თავის ხალხს უკან მიჰყვებოდა და მათ, ვისაც სიარული უჭირდა, ეხმარებოდა ან ალლაჰს ევედრებოდა.[2]

ზემოთ მოყვანილი ამდენი მაგალითის შემდეგ, განა რაიმე ფასი აქვს ამ ქვეყანას და მის ქონებას? წმინდა შუამავლის თვალში, ცხოვრება მხოლოდ იმქვეყნიური არსებობს და თუ ადამიანთა შორის ჯიბრი არსებობს, მისი მოპოვებისთვის უნდა არსებობდეს.

თითოეულ ამ მაგალითში აშკარაა წმინდა შუამავლის მოკრძალება და თავმდაბლობა. გარდა ამისა, ის კიდევ უფრო თავმდაბალი და მოკრძალებული იყო, ვიდრე ამის გადმოცემა ჩვენ მოვახერხეთ, რადგან მოკრძალება მისი ცხოვრების დევიზი იყო. მისი მიმდევრების მოვალეობა კი მის ნაკვალევს გაყოლაა. ის ჭეშმარიტება მშვენივრად აღწერა დიდმა ბრძენმა ჯალალედინ რუმიმ უკვდავ ნაწარმოებში „მასნავი“:

ქონიაში წმინდა მევლანასთან შესახვედრად ერთი მღვდელი მიდიოდა, რომელიც შემთხვევით მას გზაში შეხვდა. მღვდელმა წმინდა მევლანა, მისდამი პატივისცემის ნიშნად, თავის დაკვრით მოიკითხა. მევლანამაც, რა თქმა უნდა, მღვდელი პატივისცემით მოიკითხა და თავი დაუხარა, მისდამი დიდი თავმდაბლობა გამოიჩინა. მღვდელმა, როდესაც თავი მაღლა ასწია, მევლანა

1. დიარბექრი, 2, 142.
2. აბუ დავუდი, ჯიჰადი, 94.



იგივე მდგომარეობაში დახვდა. ამას მღვდელი არ მოელოდა და ძალიან გაკვირვებული დარჩა, რის შემდეგაც ის გამუსლიმანდა. სახლში დაბრუნებულმა მევლანამ თავის შვილს – ველიდს უთხრა:

– ამ მღვდელს თავმდაბლობისა და ზნეობის ჩემგან წაღება უნდოდა. ალლაჰის დიდი მადლობელი ვარ, რომ ამ საქმეში ჩვენ ის დავამარცხეთ, რადგანაც თავმდაბლობა და ლმობიერება წმინდა შუამავლის თვისებებია.[1]

## 2. მორცხვობა

სირცხვილი ორი სახისაა. ერთი – არის ალლაჰის ნაჩუქარი ბუნებრივი თვისება დაბადებიდან. მაგალითად, ხელით ან ტანსაცმლით სხეულის შიშველი ადგილების დაფარვა. მეორე კი – მორალური სირცხვილი, რომელიც რწმენასთან ახლოს დგას და ცოდვისა და ცუდი საქმის გაკეთებისგან ადამიანს აბრკოლებს.

ამის მიხედვით, სირცხვილი ცუდი საქმეებისგან თავის შორს დაჭერა და თავისთავის გაკონტროლებაა. იბნ მესუდი გადმოგვცემს:

„ერთ დღეს წმინდა შუამავალმა ბრძანა:

– *ალლაჰის წინაშე სირცხვილი იქონიეთ!*

ჩვენ წმინდა შუამავალს ვუთხარით:

– წმინდა შუამავალო! ელჰემდულილლაჰ, ალლაჰის გვრცხვენია. ამის შემდეგ წმინდა შუამავალმა გაგვიმარტა:

– *თქვენ რომ გგონიათ, მე იმ სირცხვილის შესახებ არ გეუბნებით. ალლაჰის სირცხვილი ჩვენი თვალების, სხეულის ნაწილებისა და ფიზიკური ორგანოების (ცოდვის ჩადენისაგან მორიდება), დაცვას ნიშნავს. ის ადამიანის სიკვდილის და შემდეგ მიწაში დამარხვის (გახრწნის) გახსენებაა. იმ ქვეყნის*

1. ალი ნიჰათ თარლანი, გვ. 28.

*მსურველთათვის, (საქაოსა და საიქიოს შორის) საიქიოს არჩევანის გაკეთებაა. იმ ადამიანს, ვინც ზემოთ ჩამოთვლილ პირობებს შეასრულებს, ექნება ალლაჰის სირცხვილი.“* [1]

სირცხვილის უამრავი საფეხური არსებობს. მათ შორის ყველაზე მაღალი – ადამიანის მიერ ალლაჰის ღია და ფარული სირცხვილია, ანუ ყოველ წამს იმის შეგრძნება, რომ მის წინაშე დგას.

სირცხვილი ცუდი საქმის და მრავალი სურვილის შესრულების საპირისპირო გრძნობაა. აქედან გამომდინარე, ადამიანი სირცხვილის გარეშე ვერც ღვთისმსახური იქნება.

სირცხვილს რწმენასთანაც ძალიან მჭიდრო კავშირი აქვს. ეს ორივე გრძნობა ადამიანში ყოველთვის ერთადაა. ამის შესახებ წმინდა შუამავალი ბრძანებს: *„სირცხვილი რწმენაში არსებობს.“*[2] მათგან ერთი რომელიმე თუ გაქრება, მაშინ მეორეც დაიკარგება.[3] სირცხვილისა და ზრდილობის ნაკლებობა, რწმენის არასრულყოფილებიდან გამომდინარეობს.

ალლაჰს სირცხვილის მქონე ადამიანები უყვარს და ყურანში მათ შესახებ ასე ბრძანებს:

لِلْفُقَرَاء الَّذِينَ أُحصِرُواْ فِي سَبِيلِ اللّهِ

لاَ يَسْتَطِيعُونَ ضَرْباً فِي الأَرْضِ يَحْسَبُهُمُ

الْجَاهِلُ أَغْنِيَاء مِنَ التَّعَفُّفِ تَعْرِفُهُم بِسِيمَاهُمْ

لاَ يَسْأَلُونَ النَّاسَ إِلْحَافاً وَمَا تُنفِقُواْ مِنْ خَيْرٍ

فَإِنَّ اللّهَ بِهِ عَلِيمٌ

„(გაეცით მოწყალება) **ღარიბებს, რომლებმაც თავი გადადეს**

1. თირმიზი, ყიამეთი, 24.
2. ბუჰარი, იმანი, 3.
3. ჰაქიმი, 1, 73.



**ალლაჰის გზაზე, არ შეუძლიათ საშოვარზე იარონ დედამიწაზე. უმეცარს ისინი თავიანთი თავმდაბლობის გამო მდიდარი ჰგონია. შენ გამიცნობ მათ თავიენთი იერით. ისინი არ სთხოვედ ადამიანებს უტიფრად. რასაც სიკეთესაც გააკეთებთ უეჭველად ალლაჰმა იცის იგი.**[1]

მუჰამმედ შუამავალმა (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ალლაჰის სირცხვილის მქონე ადამიანების სიყვარული ენეს ელ-ანსართან ნათქვამი სიტყვებით გამოხატა: *„უეჭველია, რომ შენში ალლაჰის საყვარელი ორი გრძნობა არსებობს – ზრდილობა და სირცხვილი!“* [2]

იმ ადამიანების შესახებ, ვისაც ზრდილობა და სირცხვილი არ გააჩნია, ალლაჰი ყურანში ასე ბრძანებს:

إِنَّ الَّذِينَ يُحِبُّونَ أَن تَشِيعَ الْفَاحِشَةُ فِي الَّذِينَ آمَنُوا لَهُمْ عَذَابٌ أَلِيمٌ

فِي الدُّنْيَا وَالآخِرَةِ وَاللَّهُ يَعْلَمُ وَأَنتُمْ لا تَعْلَمُون

**„ჭეშმარიტად, მათთვის, რომლებსაც სურთ რომ მორწმუნეებში გავრცელდეს სისაძაგლე ამქვეყნადაც და იმქვეყნადაც მომზადებულია სასტიკი სასჯელი. ალლაჰმა იცის თქვენ კი არ იცით.“** [3]

წმინდა შუამავალი ჰადისში ბრძანებს:

*„უეჭველად, ერთადერთი და ყოვლადძლიერი ალლაჰი, თუკი მოისურვებს ვინმეს განადგურებას, პირველ რიგში, მას სირცხვილს წაართმევს. უსირცხვილო ადამიანის ხვედრი კი მხოლოდ ტანჯვა-წვალებაა. წვალებამიზღვულ ადამიანს ნდობა დაეკარგება. ნდობა რომ აღარ ექნება, ის ცბიერი გახდება. ცბიერი როდესაც გახდება, ის წყალობას დაკარგავს. წყალობის დამკარგავი კი დაწყევლილი დარჩება. დაწყევლილი ადამიანი კი ისლამთან კავშირს საერთოდ გაწყვეტს.“* [4]

1. სურა ბაყარა, აიათი 273.
2. იბნ მაჯე, ზუჰდი, 18.
3. სურა ნური, აიათი 19.
4. იბნ მაჯე, ფითენი, 27.





ყველა შუამავლის მიზანი და მოვალეობა – ალლაჰის ერთადერთობის რწმენა და ღვთისმსახურების მთელ დედამიწაზე გავრცელება იყო. წმინდა მუჰამმედ შუამავალიც (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ადამიანებზე ამაღლებული ზნეობისა და მაგალითების მაჩვენებელი იყო. იგი ვიდრე შუამავლობას მიიღებდა, ადამიანთა შორის თავისი ქცევებითა და სამართლიანობით გამორჩეული იყო. ამის ერთ-ერთი ლამაზი მაგალითი შემდეგი ისტორიაა:

ქააბას ხელმეორე მშენებლობისას, წმინდა შუამავალი ბიძამისის – აბბასის ერთად ქვებს ეზიდებოდა. აბბასმა, შუამავლისთვის ქვას რომ მხარზე ტკივილი არ მიეყენებინა, უთხრა გაეხადა პერანგი და მხარზე ქვის ქვეშ შემოედო.

მაგრამ როცა, წმინდა შუამავალმა ამის გაკეთება მოისურვა, უცბად წაიქცა. შეხედა მან აბბასს და უთხრა:

„მომეცით ჩემი პერანგი!“

*„იქ დამსწრეებმა სწრაფად აიღეს და ჩააცვეს მას“*[1]

იმ დროისათვის, როდესაც ტანსაცმლის გარეშე სიარული ჩვეულებრივი მოვლენა იყო, წმინდა შუამავალი ვერაფრით ეგუებოდა და ასეთი რამ უდიდეს სირცხვილად მიაჩნდა. როდესაც ბიძამისმა ალლაჰის შუამავალს მოუწოდა ასეთი რამის გაკეთებისკენ, ალლაჰმა მას, როგორც ვხედავთ, ხელი შეუშალა და სირცხვილისგან დაიცვა.

წმინდა შუამავლის სირცხვილის გრძნობის შესახებ კიდევ ერთ ჰადისში აბუ სად ელ-ჰუდრი გადმოგვცემს:

*„წმინდა შუამავალი ჩაცმა-დახურვის მხრივ ახალგაზრდა ქალიშვილზეც მორცხვი იყო. მოუწონელი მდგომარეობა მის სახესა და საქციელში ყოველთვის შეიმჩნეოდა.“*[2]

წმინდა შუამავალი ბრძანებს:

1. ბუჰარი, ჰაჯი, 42.
2. ბუჰარი, მენაქიბი, 23.



*„სირცხვილი მხოლოდ სიკეთეს მოიტანს.“*[1]

*„ყოველგვარი სირცხვილი სიკეთის მომტანია.“*[2] ამ ჰადისებით ის მორწმუნე ადამიანების სირცხვილის მიმართ ყურადღებას მოითხოვს. ის ყოველთვის აღნიშნავდა, რომ უსირცხვილოდ გაკეთებული საქმე დაწყევლილია და არა სიკეთის მომტანი. რაც შეეხება სირცხვილს, ყველა დადებითად იკიდება მის გამოვლენას.[3]

მიუხედავად მიზეზებისა, სირცხვილის გრძნობა მშვენიერია და მას ადამიანისთვის მხოლოდ სიკეთე მოაქვს. სირცხვილის გრძნობას არავითარი კავშირი არ აქვს ჩაგვრასთან და უსაზღვრო შიშთან. სირცხვილის გრძნობის დაუფლება ადამიანის გულთან არის დაკავშირებული. თუ ადამიანს გულში რწმენა გააჩნია და იცის თავისი უფლებამოსილება, იცის თავისი ადგილი და ისიც, რომ მის მიერ გაკეთებული ყოველი საქმის შესახებ ალლაჰის წინაშე პასუხი უნდა აგოს, მაშინ მას სირცხვილის გრძნობაც გააჩნია. ანსარელი ქალბატონები წმინდა შუამავალთან მიდიოდნენ და რწმენის შესახებ რაღაცებს ეკითხებოდნენ. წმინდა აიშე ბრძანებს: *„ანსარის ქალბატონები რა კარგი ადამიანები არიან! სირცხვილს მათთვის რწმენის გაღრმავებაში ხელი არ შეუშლია.“*[4]

ალლაჰი სირცხვილის შესახებ ერთ აიათში ასე ბრძანებს:

يَا أَيُّهَا الَّذِينَ آمَنُوا لاَ تَدْخُلُوا بُيُوتَ النَّبِيِّ إِلا أَن
يُؤْذَنَ لَكُمْ إِلَى طَعَامٍ غَيْرَ نَاظِرِينَ إِنَاهُ وَلَكِنْ إِذَا دُعِيتُمْ
فَادْخُلُوا فَإِذَا طَعِمْتُمْ فَانتَشِرُوا وَ لاَ مُسْتَأْنِسِينَ لِحَدِيثٍ إِنَّ
مِن بَعْدِهِ أَبَداً إِنَّ ذَلِكُمْ كَانَ عِندَ اللَّهِ عَظِيماً

1. ბუჰარი, ედები, 77.
2. მუსლიმი, იმანი, 61.
3. თირმიზი, ბირრი, 47.
4. მუსლიმი, ჰაიზი, 61.





**„ო, თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! არ შეხვიდეთ შუამავლის სახლში თუ არ იქნებით დათქმულ დროზე საჭმელზე მიპატიჟებული. შედით მაშინ როცა დაპატიჟებული იქნებით და როცა დანაყრდებით, დაიშალეთ ბაასი არ გააბათ. ეს შუამავალს შეაცუხებს მაგრამ რიდის გამო ვერ გეუბნებათ ალლაჰს კი არ ერიდება ჭეშმარიტების.“ [1]**

წმინდა ენესი ამ აიათის ჩამოსვლის მიზეზს ამგვარად ხსნის:

„წმინდა შუამავალი როდესაც დაქორწინდა, დედა – უმმუ სულეიმემ მითხრა:

– წმინდა შუამავალს რაღაც საჩუქარი მივუტანოთ, კარგი იქნება.

მე ვუთხარი:

– შენ რაიმე გაამზადე და მე მივუტან. მან ხურმა, ზეთი და ყველი ქოთანში ჩააწყო და გემრიელი კერძი მოამზადა, რომელიც მე შუამავალს მივუტანე.

შუამავალმა მითხრა:

– ქოთანი დადე აქ, წადი და ეს ადამიანები დაპატიჯე, მან დასაპატიჟებელი ადამიანების სახელები მითხრა, მათ გარდა, ვინც გზაში შეგხვდება, ისინიც დაპატიჟე!“

მე მისი ყველა ბრძანება შევასრულე და როდესაც სახლში დავბრუნდი, ხალხი უკვე შეგროვილი დამხვდა. ამის შემდეგ ალლაჰის შუამავალმა ხელები საჭმელზე დააწყო და ალლაჰს ჩუმად რაღაც შეევედრა. მერე ადამიანები ათ-ათად შეიპატიჟა საჭმელზე და ყველას გაუმასპინძლდა. ის ადამიანებს მოუწოდებდა:

– საჭმლის ჭამა ალლაჰის სახელის ხსენებით დაიწყეთ.

სადილი მანამ გაგრძელდა, ვიდრე თითოეული არ დაპურდა.



1. სურა აჰზაბი, აიათი 53.



ჭამის შემდეგ, წმინდა შუამავალი ხალხის დაშლას ელოდებოდა. სუფრიდან აშლის შემდეგ, ზოგი სახლში წავიდა, ზოგი კი დარჩა და საუბარი განაგრძო. წმინდა შუამავალი ოთახიდან გამოვიდა და სხვა ოთახისკენ წავიდა. ცოტა ხნის შემდეგ დარჩენილი სტუმრებიც წავიდნენ. ამის მერე მივედი და წმინდა შუამავალს ვუთხარი, რომ უკვე ყველა წასული იყო. წმინდა შუამავალი თავის ოთახში დაბრუნდა. ხოლო, რაც შეეხება ზემოთ მოცემულ აიათს, ის სწორედ ამ დღეს მომხდარის მიზეზით ჩამოვიდა.[1]

კეთილშობილი მუჰამმედ შუამავალი ახალდაქორწინებული იყო და ახალგაზრდა მეუღლესთან მარტო დარჩენა უნდოდა, მაგრამ თავისი მორცხვობის ძალით დაელოდა ყველას დაშლას. მისმა თანამოაზრეებმა ეს სრულებით არ გაითვალისწინეს, ისხდნენ და ერთმანეთში მშვიდად საუბრობდნენ. ყოვლისშემძლე ალლაჰმა იმწამსვე გაანალიზა ასეთი საქციელი, ვინაიდან მას სრულებით არ სურდა მისი საყვარელი შუამავალი ვინმეს გამოუვალ მდგომარეობაში ჩაეყენებინა. ამ მიზნით მან ზეშთაგონება გარდმოავლინა, რომელიც ყველა მუსლიმანის გაფრთხილებას შეიცავს. სამყაროს შემქმნელმა გამოთქვა სურვილი, რომ არც ერთ ქმნილებას დედამიწის ზურგზე მუჰამმედ შუამავლისთვის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) არ ეწყენინებინა.

ტაიფის ალყაში მოქცევის შემდეგ, წმინდა შუამავლის მიერ გამოხატული სირცხვილის გრძნობა ნამდვილად სულიერი სილამაზის მაჩვენებელია. თანამიმდევარმა საჰრმა ალყის დროს გმირობა და თავგანწირულობა გამოამჟღავნა და თავის თანამებრძოლებთან ერთად მრავალი ტყვე ხელში ჩაიგდო. ბრძოლის შემდეგ მან მუჰამმედ შუამავალს (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) მიმართა მისთვის მუდმივი სარგებლობისათვის გამოეყო მიწა ტბით სულეიმიის ტომში, რომელსაც არ ჰქონდა მიღებული ისლამი. ალლაჰის შუამავალი ყურადღებით მოეკი-

1. ბუჰარი, თეფსირი, 33. მუსლიმი, ნიქაჰი, 89.

და უშიშარი მებრძოლის თხოვნას და ნება დართო თავის თანატომელებთან ერთად ამ მიწაზე დასახლებულიყო. რამდენიმე ხნის შემდეგ ალლაჰის შუამავალთან მუღირა ბინ შუბა შემდეგი საჩივრით მივიდა:

– წმინდა შუამავალო! საჰრმა ჩემი მამიდა ტყვედ აიყვანა, იმის მიუხედავად, რომ მას ისლამი მიღებული ჰქონდა. წმინდა შუამავალმა საჰრი თავისთან იხმო:

*„– საჰრ! ადამიანი, რომელიც ისლამს მიიღებს, მისი ქონებაცა და სიცოცხლეც დაცული უნდა იქნეს. ამიტომ მუღირეს მამიდა უნდა გაათავისუფლო!“* საჰრმა წმინდა შუამავლის ბრძანება შეასრულა. ცოტა ხნის შემდეგ სულეიმიის გვარიც გამუსლიმანდა და საჰრთან მივიდა. მათ თავიანთი წყლის დაბრუნება მოითხოვეს. საჰრმა მათი თხოვნა არ დააკმაყოფილა. სულეიმიის გვარის წარმომადგენლები წმინდა შუამავალთან მივიდნენ და უთხრეს:

– წმინდა შუამავალო, ჩვენ ისლამი მივიღეთ, ჩვენ საჰრს საკუთარი წყლისა და ადგილის დაბრუნება ვთხოვეთ, მან უარი გვითხრა. წმინდა შუამავალმა საჰრი თავისთან კიდევ ერთხელ დაიბარა:

*„საჰრ! თუკი ადამიანები გამუსლიმანდებიან, მათი ქონება და სიცოცხლე დაცული უნდა იქნეს. ამიტომ ამ ადამიანებს თავიანთი საკუთრება დაუბრუნე!“*

– როგორც ბრძანებთ, წმინდა შუამავალო! – უთხრა საჰრმა და შუამავლის ბრძანება შეასრულა.

ამ ამბის გადმომცემი თანამიმდევარი ამბობდა: წმინდა შუამავალი ძალიან დიდმა სირცხვილმა შეაწუხა, რადგან ერთხელ სხვაზე მიცემული რამის უკან ართმევა მოუხდა. მას სირცხვილის გამო სახე გაუწითლდა.[1]

წმინდა შუამავალი, უაღრესად დიდი სირცხვილის გამო,

1. აბუ დავუდი, ჰარაჯი, 34-36.



ადამიანს სახეში პირდაპირ არასდროს შეხედავდა.[1]

იგი ყოველთვის კარგი ცხოვრების მეთოდით ცხოვრობდა. როდესაც მარტოდ იმყოფებოდა, მაშინაც კი არასდროს მოქცეულა უსირცხვილოდ. თავისი თანამიმდევრებისგანაც იგივეს გაკეთებას მოითხოვდა. ის ერთ-ერთ ჰადისში ბრძანებს: „ალლაჰი ღირსია იმის, რომ ადამიანს კალხზე მეტად მისი ერიდებოდეს."[2] ის თანამიმდევრებს ურჩევდა შემდეგს:

*„სიშიშვლეს მოერიდეთ, რადგან თქვენს ირგვლივ ყოველთვის ანგელოზები არსებობენ! ანგელოზები ადამიანს, მხოლოდ საპირფარეშოში შესვლისა და სექსუალური ურთიერთობის დროს შორდებიან. მათგან შეგრცხვეთ და მათ კარგად მოექეცით!"*[3] გადმოცემული ჰადისებიდან აშკარად ჩანს, რომ წმინდა შუამავალი ყოველთვის სუფთა გრძნობებითა და უდიდესი სირცხვილით ცხოვრობდა. მუსლიმან ადამიანებსაც ის ყოველთვის ამ თემის შესახებ დარიგებებს აძლევდა. წმინდა შუამავალმა ერთ დღეს, რიტუალური განბანვის დროს, ერთი ადამიანი შიშველი დაინახა. ამის შემდეგ მან ხმამაღლა განაცხადა:

*„ყოვლის შემძლე ალლაჰი ძალიან მორცხვი და უხილავია, ამიტომ მას სირცხვილი და დაფარვა ძალიან უყვარს. ბინაობის დროს, ვინც თქვენგან იქნება, შიშველი ადგილები დაიფაროს."*[4]

სირცხვილის გრძნობის მთავარი პირობა ალლაჰის მიმართ მოკრძალებაა. იმ ადამიანს, ვისაც სჯერა და ყოველთვის ახსოვს, რომ ალლაჰი მას მუდმივად ხედავს და უყურებს, უდიდესი სირცხვილის გრძნობა აქვს. ის ყველა საქმეში წინდახედულია და შეცდომებიც ნაკლებად მოსდის, რომელიც სირცხვილის ყველაზე მნიშვნელოვანი წერტილია.

სირცხვილის გრძნობა პირველი ადამიანებიდან – ადამიდან

1. მუნავი, 5, 224.
2. აბუ დავუდი, ჰამმამი, 2.
3. თირმიზი, ედები, 42.
4. აბუ დავუდი, ჰამმამი, 1.





და ევადან მოდის. დედამიწაზე მოვლენილი პირველი შუამავლების დროსაც ამ საკითხს დიდი მნიშვნელობა ენიჭებოდა. ამ თემასთან დაკავშირებით, ალლაჰის შუამავალი ასე ბრძანებს:

*„პირველი შუამავლებიდან ხალხის მეხსიერებაში დარჩა ასეთი სიტყვები: სირცხვილის გრძნობა თუ არ გაგაჩნია, გააკეთე ისე, როგორც შენ მოგეპრიანება!"[1]*

სირცხვილის გრძნობა შთამომავლობით მომავალ თაობებზე გადადის. ამ გრძნობას უმცროსი თაობა უფროს, ნასწავლ და განათლებულ ადამიანებზე დაკვირვებით აღიქვამს. ალლაჰისა და ადამიანების მიმართ სირცხვილის გრძნობის გამომხატველი ადამიანის მიერ ყველა საქმის გაკეთება შეუძლებელი ხდება. ხოლო, უსირცხვილო ადამიანს ნებისმიერი საქმის გაკეთებაში, ხელს არაფერი უშლის. ამიტომ ასეთ ადამიანს ყოველგვარი სიბინძურის გაკეთება შეუძლია.

ამქვეყნად, როგორც არ უნდა მოქმედებდეს ადამიანი, რასაც არ უნდა აკეთებდეს, დადგება ისეთი დღე, მას მოუწევს მათზე პასუხის გაცემა. ამიტომ მთავარია, საქმის გაკეთებამდე ადამიანი კარგად დაფიქრდეს. თუ საქმე ალლაჰისა და ადამიანების მიმართ სასირცხო არ არის, მაშინ ის მთელი გულით შეიძლება გაკეთდეს. თუ საქმე ალლაჰისა და ადამიანების წინაშე სასირცხოდ ითვლება, მაშინ მას ადამიანი უნდა მოეშვას და არ გააკეთოს. წმინდა შუამავალიც მრავალ ჰადისში, სწორედ, ამას გვიბრძანებს. ადამიანმა შეცდომა რომ არ დაუშვას, ამის ყველაზე კარგი გზა წმინდა შუამავლის სუნნეთია. იმიტომ, რომ ეს გზა ყველაზე სუფთა და წარმატებულია ყოველი ადამიანისთვის.

1. ბუჰარი, ენბია, 54. ედები, 78.



## 3. მიცემული პირობის ერთგულება

***„იყავით თქვენს მიერ დადებული პირობის ერთგულნი, რათა მეც შეგისრულოთ დაპირება ჩემი."***

სურა ბაყარა, აიათი 40

პირობა შეიძლება იყოს როგორც სიტყვიერი, ასევე წერილობითი. მიცემული პირობის შესრულებას, წერილობითი იქნება თუ სიტყვიერი, ძალიან დიდი მნიშვნელობა აქვს.

ყოვლისშემძლე ალლაჰი ბრძანებს:

يَا أَيُّهَا الَّذِينَ آمَنُواْ أَوْفُواْ بِالْعُقُودِ

**„ო, თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! უერთგულეთ თქვენს (მიერ დადებულ) პირობას!"** [1] ამ აიათის მიხედვით, ყველა მუსლიმანი ვალდებულია თავისი პირობა შეასრულოს, რადგან ეს უპირველესად ალლაჰის ბრძანებაა. პირველ რიგში, რწმენა ერთ-ერთი ხელშეკრულებაა. რწმენის მიღების შემდეგ ადამიანს ალლაჰის წინაშე ერთგვარი მოვალეობები ეკისრება. გარდა ამისა, ადამიანი ცხოვრების განმავლობაში მრავალ ხელშეკრულებას აკეთებს და სხვადასხვა პირობას დებს. ამიტომ ის ვალდებულია, ყველა ეს დაპირებები პირნათლად შეასრულოს. ადამიანის მიერ მიცემული პირობა, რა სახის და რა მნიშვნელობისაც არ უნდა იყოს, სავალდებულოა შესრულდეს. ეს არის სარწმუნოების ერთ-ერთი მთავარი საკითხი, რწმენის კანონი და ალლაჰის ბრძანება.

ცხოვრების წესის ჩამოყალიბებას და ცხოვრებაში არსებული პირობების შესრულებას მნიშვნელოვანი ადგილი უჭირავს. ცხოვრებაში ადამიანს მრავალი პირობის დადება და სხვადასხვა ხელშეკრულების გაკეთება უხდება. მათ გარეშე ცხოვრება შეუძლებელია. ამიტომ ცხოვრებაში ადამიანს ყველაზე დიდი პრეტენზია, სწორედ, ამ საკითხის მიმართ უჩნდება, რადგან არ

1. სურა მაიდე, აიათი 1.





ხდება ყველა პირობის სრული დაკმაყოფილება. ის ადამიანი, რომელიც მიცემულ პირობას არ ასრულებს, მოწინააღმდეგე ადამიანის უფლებებსაც არღვევს, ე.ი. თავის სიტყვას ის არ ასრულებს. ამ საკითხის შესახებ ალლაჰი ყურანში ბრძანებს:

وَأَوْفُواْ بِالْعَهْدِ إِنَّ الْعَهْدَ كَانَ مَسْؤُولاً

**„და იყავით თქვენს მიერ დადებული პირობის ერთგულნი, თქვენ ამ ვალდებულებებისათვის განიკითხებით!"** [1] ამ აიათით ალლაჰი ადამიანებს ყურადღებისკენ მოუწოდებს. პირობის შესრულება ადამიანის ხასიათის მნიშვნელოვანი თვისებაა, მაშინ როცა პირობის შეუსრულებლობა და აღებული ვალდებულების დარღვევა ნეგატიურ შედეგამდე მიმყვანია. პირობის შეუსრულებლობის შემთხვევაში, საზოგადოებაში ადამიანის მიმართ სიძულვილი, სიბრაზე და უნდობლობა გაჩნდება. ხოლო პირობის შესრულების შემთხვევაში – სიყვარული და პატივისცემა გამოიხატება. ამასთანავე, ასეთ ადამიანს მომავალშიც დიდი წარმატება ელოდება. მათ შესახებ ალლაჰი ყურანში ბრძანებს:

فَمَن نَكَثَ فَإِنَّمَا يَنكُثُ عَلَى نَفْسِهِ وَمَنْ أَوْفَى بِمَا عَاهَدَ عَلَيْهُ

اللَّهَ فَسَيُؤْتِيهِ أَجْراً عَظِيماً

**„ყველა, ვინც გატეხს ფიცს,** (დააზარალებს) **თავისთავს. ყველა, ვინც იმის ერთგულია, რაზეც მან ალლაჰს პირობა მისცა, უზარმაზარ ჯილდოს დაიმსახურებს."** [2]

კეთილშობილი შუამავალი ალლაჰის სიტყვების გადმოცემისას: *„განკითხვის დღეს მე ჩემს მრისხანებას დავატეხ სამი ჯგუფის ადამიანებს!"* – პირველად ახსენა ისინი, ვინც *„ალლაჰის სახელის დაფიცებით არ შეასრულა თავისი პირობა."* [3] ერთ-ერთ სხვა ჰადისში, წმინდა შუამავალი აღნიშნავს, რომ

1. სურა ისრა, აიათი 34.
2. სურა ფეთჰი, აიათი 10.
3. ბუჰარი, ბუიუ, 106.



იმ ადამიანის სახე, ვინც მიცემულ პირობას არ ასრულებს, ამ თვისების დათმობამდე ორპირი და ფარისეველი (მუნაფიყი) ადამიანის მსგავსია.[1] კიდევ სხვა ჰადისებში, ასეთ ადამიანებს განკითხვის დღეს ალლაჰი თუ როგორ წვალებას მიუზღავს, ბრძანებს:

„განკითხვის დღეს, პირობის შეუსრულებელი ადამიანის უკან ერთი დროშა აღიმართება და მის მიერ დარღვეული პირობების შესაბამისად ამაღლდება. ამის შედეგად მისი დანახვა მრავალ ადამიანს შეეძლება. ეს ვითარება ამ ადამიანს ხალხში უფრო დაამცირებს.

წმინდა აბბასი ბრძანებს: *„ვინც პირობას დაარღვევს, ალლაჰი მას აუცილებლად რაღაც უბედურებას გამოუგზავნის.“*[2] აქედან გამომდინარე, ალლაჰი ასეთ ადამიანს ამქვეყანაზევე მტრებისა და განსაცდელის წინაშე აგდებს.

წმინდა შუამავალი ერთ-ერთი თანამიმდევრის დასაფლავების შემდეგ, ალლაჰს ასე შეევედრა:

*„ო, დიდო ალლაჰო! ეს ადამიანი დღეის შემდეგ შენს ხელთ არის და შენზე ჩაგვიბარებია. გევედრები, ის საფლავის წვალებისა და ჯოჯოხეთის ცეცხლისგან დაიცვა! შენ ყველა სიტყვის და პირობის შემსრულებელი ხარ და მხოლოდ შენ იმსახურებ ქება დიდებას!“*[3]

ალლაჰი ყურანში ბრძანებს:

وَأَوْفُواْ بِعَهْدِي أُوفِ بِعَهْدِكُمْ وَإِيَّايَ فَارْهَبُونِ

**„პირობის, რომელიც** (თქვენ) **მე მომეცით, ერთგული იყავით, და მეც იმ პირობის ერთგული ვიქნები,რომელიც თქვენ მოგეცი.“**[4] ამგვარად, ალლაჰი ჯერ ადამიანებისგან ითხოვს თავიანთი პირობების შესრულებას, ხოლო შემდეგ კი მათ თავისი მიცემული

1. ბუჰარი, იმანი, 24.
2. მუვათთა, ჯიჰადი, 4.
3. აბუ დავუდი, ჯენაიზი, 54-56.
4. სურა ბაყარა, აიათი 40.

პირობის შესრულებას ჰპირდება. ამის გამო, წმინდა შუამავალი ალლაჰს ხშირად ასე ევედრება:

*„ო, დიდო ალლაჰო! მე შენი მონა-მსახური ვარ! შეძლებისდაგვარად ჩემს პირობასა და სიტყვას ვასრულებ!“[1]* წმინდა შუამავალი როგორც ალლაჰის წინაშე ასრულებდა თავის პირობას, ასევე ადამიანებზე მიცემულ ყოველ სიტყვასაც პირნათლად ასრულებდა. იბნ აბბასმა წმინდა შუამავლის ცხოვრების ყველა დეტალი კარგად შეისწავლა და შემდეგ განაცხადა: *„წმინდა შუამავალი როდესაც რაიმეს იტყოდა, მას აუცილებლად ასრულებდა.“[2]*

წმინდა შუამავალი, მთელი ცხოვრების განმავლობაში, საქმეში მის ერთად მყოფებს და სხვა ადამიანებსაც ყოველთვის პატიოსნად ექცეოდა. ეს თვისება მას შუამავლობის მისიის მიღებამდეც ახასიათებდა. ის თუ ვინმეს რაღაც სიტყვას მისცემდა, რაც არ უნდა დაჯდომოდა, მას აუცილებლად შეასრულებდა. აბდულლაჰ იბნ ებილ ჰამსა გადმოგვცემს: „წმინდა შუამავლის მიერ ოფიციალურად სხვა სახელმწიფოების ისლამში დაპატიჟებამდე, მის ერთად ერთ-ერთ სავაჭრო საქმეში ვიყავი. ამ საქმის შემდეგ მასთან ვალში დავრჩი. მას ვუთხარი, ჩემთვის ცოტა დრო მოეცა და ვალს გავუსწორებდი, მაგრამ მიცემული სიტყვა დამავიწყდა. სამი დღის შემდეგ გამახსენდა ჩემი დაპირება და წავედი იმ ადგილას, სადაც უნდა მივსულიყავი. დამინახა თუ არა, მითხრა:

*„ახალგაზრდავ! შენ ტანჯვა მომაყენე. სამი დღეა აქ გელოდები!“[3]*

წმინდა შუამავლის სამდღიანი ლოდინის მიზეზი ვალის აღება კი არა, მიცემული სიტყვის შესრულება იყო. ის პირობის შესრულებას ისეთ დიდ მნიშვნელობას ანიჭებდა, რომ მტრები ამით ხშირად სარგებლობდნენ. ჰუზეიფე გადმოგვცემს:

„ერთხელ მამაჩემ – ჰუსეილთან ერთად სამოგზაუროდ

1. ბუჰარი, დეავათი, 16.
2. ბუჰარი, შეჰადეთი, 28.
3. აბუ დავუდი, ედები, 82.



წავედი. ყურაიშებმა დაგვიჭირეს და გვითხრეს:

– თქვენ მუჰამმედის რიგებში შესვლა ნამდვილად გსურთ?

ჩვენ ვუპასუხეთ:

– არა, ჩვენ მედინაში სხვა მიზეზის გამო მივდივართ. ამის შემდეგ, მათ ჩვენგან სიტყვა აიღეს, რომ მუჰამმედის გვერდით არც დავდგებოდით და არც ვიბრძოლებდით. როდესაც მედინაში ჩავედით და წმინდა შუამავალს მომხდარის შესახებ მოვახსენეთ, გვითხრა:

*„წადით და თქვენი სიტყვა შეასრულეთ, ჩვენ კი მათ წინააღმდეგ ალლაჰის დახმარება მოვითხოვთ!“* (სწორედ ეს გახდა ჩემი ბედირის ბრძოლაში მონაწილეობის მიუღებლობის მიზეზი).[1]

მიცემული სიტყვის შეუსრულებლობის, მუსლიმანების მოუწონელი ერთ-ერთი მაგალითი ჰუდეიბიეს შეთანხმების დროს მომხდარი ამბავია. ჰუდეიბიეს შეთანხმების ერთ-ერთი პირობა, მექადან მედინაში თავშესაფრის ძებნისთვის ჩასული ადამიანების უკან დაბრუნება იყო. ხელშეკრულებაზე ხელის მოწერის დროს ყურაიშების წარმომადგენელი სულეიჰ იბნ ამრის შვილი – აბუ ჯენბელი ფეხებზე დიდებული ბორკილების თრევით წმინდა შუამავალთან მივიდა. აბუ ჯენბელს გამუსლიმანების გამო ურწმუნოებისგან დიდი ტანჯვა ჰქონდა გადატანილი. ამის გამო, როდესაც დრო ნახა, ურწმუნოებისგან გაიქცა და თავის შესაფარებლად მუსლიმანებთან ჩავიდა. სულეიჰმა გამოქცეულ აბუ ჯენბელს სახეში მაგრად გაარტყა და უკან დაბრუნება უბრძანა. ამის დამნახავმა წმინდა შუამავალმა, სულეიჰს, აბუ ჯენბელის ხელშეკრულების გარეშე, მისთვის გადაცემა სთხოვა. მაგრამ სულეიჰი წმინდა შუამავლის ამ თხოვნას არ თანხმდებოდა. აბუ ჯენბელი კი მუსლიმანებს ეხვეწებოდა და დახმარებას სთხოვდა, რომ ის ურწმუნოებთან აღარ დაებრუნებინათ. მუსლიმანებმა ამ მდგომარეობას ვეღარ გაუძლეს და ტირილი დაიწყეს. წმინდა შუამავალმა აბუ ჯენბელი გაამხნევა და უთხრა:

1. მუსლიმი, ჯიჰადი, 98.

„აბუ ჯენბელ! ცოტა კიდევ მოითმინე! ალლაჰისგან ამის საპასუხო მოითხოვე! ეჭვი არ შეგეპაროს, რომ ალლაჰი შენ და შენისთანა სუსტ თუ უპატრონო მუსლიმანებს რაღაც გამოსავალს გიშოვის. ჩვენ ამ საკითხთან დაკავშირებით ხელშეკრულება გვაქვს დადებული და ვალდებული ვართ ის შევასრულოთ. ასევე მათაც აქვთ ჩვენზე მოცემული სიტყვა. მიცემული სიტყვის შეუსრულებლობა ჩვენ არ შეგვფერის.[1]

ამის შემდეგ წმინდა შუამავალს ურწმუნოებმა სიტყვა მისცეს, რომ აბუ ჯენბელს აღარ აწვალებდნენ. წმინდა შუამავალი ამით ცოტა დამშვიდდა.

აბუ ჯენბელის თავგადასავალის შემდეგ, ბევრი დრო არ იყო გასული, რომ მსგავსი რამ აბუ ბასრს შეემთხვა. ურწმუნოებს აბუ ბასრის უკან წაყვანა სურდათ. როდესაც უკან მიჰყავდათ, მან ორი ადამიანიდან ერთი, სახელად ჰუნეისი გზაში მოკლა, მეორე კი ხელიდან გაუშვა. აბუ ბასრმა ჰუნეისის ტანსაცმელი და ხმალი აიღო, წმინდა შუამავალთან მიიტანა და უთხრა:

– წმინდა შუამავალო! ამათგან ერთი მეხუთედი შენთვის აიღე. წმინდა შუამავალმა უპასუხა:

მე რომ ამ ნადავლიდან ერთი მეხუთედი ავიღო, ჩვენ შეთანხმებას დავარღვევ. რაც შეეხება შენს მოქმედებას, მასზე მხოლოდ შენ ხარ პასუხისმგებელი და მთელი ნადავლი მხოლოდ შენ გეკუთვნის.[2]

ჰაიბერის ბრძოლის დროს ერთი მწყემსს – იესარს საინტერესო ისტორია გადახდა. გადმოცემის მიხედვით, რომ იესარი ჰაიბერის ბრძოლის დღეებში ერთ-ერთი მოწინავე ებრაელის ცხვრების მწყემსობით ლუკმა პურს შოულობდა. იესარს წმინდა შუამავლის სახელი ებრაელთა სასახლეში ხშირად ესმოდა და ამის გამო მასთან შეხვედრის ძალიან დიდი სურვილი გაუჩნდა. ერთ დღეს, როდესაც ცხვრები სამწყემსავად წაიყვანა, წმინდა შუამავალს შეხვდა. მასთან არც ისე ხანგრძლივი საუბრის შემდეგ, იესარმა ისლამის სარწმუნოება მიიღო. წმინდა

1. იბნ ჰანბელი, 4, 325. იბნ ჰიშამი, 3, 367.
2. ვაქიდი, 2, 626-627.



შუამავალმა მას სახელი გადაუკეთა და „ესლემი“ დაარქვა. შემდეგ ესლემმა წმინდა შუამავალს ჰკითხა, თუ ცხვრები რა უნდა ექნა. შუამავალმა უპასუხა:

„ცხვრები უკან მიაბრუნე და გარეკე! ეჭვი არ შეგეპაროს, ისინი თავიანთ პატრონს დაუბრუნდებიან.“ ესლემი ასეც მოიქცა. როგორც წმინდა შუამავალმა ურჩია, ცხვრები უკან გააბრუნა და თან მიაძახა: „პატრონთან დაბრუნდით! დღეიდან თქვენთან ერთად აღარასოდეს ვიქნები!“ ცხვრები პატრონთან ისე დაბრუნდნენ, თითქოს უკან ვიღაც მიჰყვებოდა. მწყემსი კი მუსლიმანებს შეუერთდა და მათთან ერთად საბრძოლველად მოემზადა. ახალგამუსლიმანებული ესლემი იმ ბრძოლაში შეჰიდი გახდა. ეს სწორედ ის ერთადერთი თანამიმდევარია, რომელმაც ნამაზის ულოცავი სამოთხე დაიმსახურა.

ამ მოთხრობაში ყურადღება უნდა გავამახვილოთ იმ გარემოებაზე, რომ წმინდა შუამავალს ცხვრებისთვის ხელი არ უხლია და ისინი თავიანთ პატრონს დაუბრუნა, რადგან მწყემსს ცხვრების დაბრუნების თაობაზე პატრონზე სიტყვა ჰქონდა მიცემული.

რადგან წმინდა შუამავალი სიტყვის შესრულებას უდიდეს მნიშვნელობას ანიჭებდა, მისი თანამიმდევრებიც დიდი პასუხისმგებლობით ეკიდებოდნენ ამ საქმეს და ცდილობდნენ თვითონაც ასევე მოქცეულიყვნენ. წმინდა ჯაბირი გადმოგვცემს:

„ერთ დღეს წმინდა შუამავალმა მითხრა:

– თუკი ბაჰრეინის კუთხიდან ზექათი ჩამოვა, მე შენ აუცილებლად გამოგიყოფ მნიშვნელოვან სახსრებს. მაგრამ ალლაჰის შუამავლის გარდაცვალებამდე ბაჰრეინიდან არავის ჩამოუტანია ზექათი. როდესაც ქონება ჩამოვიდა, აბუ ბაქრმა განაცხადა:

– ვისაც წმინდა შუამავლისგან ასაღები ვალი აქვს, ან ვინმეზე მიცემული სიტყვა, ჩემთან მოვიდეს. მეც მივედი და ვუთხარი, რომ წმინდა შუამავალი დაპირებული იყო, ჩემთვის ამ ქონებიდან მნიშვნელოვანი დახმარება გაეწია. წმინდა აბუ ბაქრმა ქონებიდან ერთი პეშვი ამოიღო. როდესაც დათვალა 500 დირჰემი იყო. მერე მე მითხრა: „შეგიძლია კიდევ ორმაგი





აიღო.“[1]

კიდევ ერთ საინტერესო ამბავს წმინდა ენესი გადმოგვცემს:

„ბიძაჩემს – ენეს იბნ მალიქს ბედირის ბრძოლაში მონაწილეობა არ მიუღია, რასაც შემდეგ ძალიან განიცდიდა. ერთხელ მან წმინდა შუამავალს უთხრა:

– წმინდა შუამავალო! ურწმუნოების წინააღმდეგ გამართულ პირველ ბრძოლაში მონაწილეობა არ მიმიღია. თუ ალლაჰი ამის შემდეგ მომცემს შესაძლებლობას ვიბრძოლო, მაშინ ყველა დაინახავს თუ რას გავაკეთებ. ამის შემდეგ მან უჰუდის ბრძოლაში მიიღო მონაწილეობა. როდესაც მუსლიმანთა ჯარი დაიშალა, ის ალლაჰს ევედრებოდა: „ო, დიდო ალლაჰო! ჩემი ამხანაგების მიერ ჩადენილი საქციელის გამო, პატიებას გთხოვ!“ შემდეგ ურწმუნოების მისამართით ჩამოიყვირა: „დიდო ალლაჰო! მე მათთან საერთო არაფერი მაქვს!“ ამ დროს შემოხვდა სად ბინ მუაზი, რომელსაც მიმართა:

– სად! ჩემი სურვილი მხოლოდ სამოთხეა! ალლაჰს გეფიცები, სამოთხის სუნს ვგრძნობ.“ ამის შემდეგ სად იბნ მუაზი გადმოგვცემს: „მე მისი გაკეთებული ვერ გავაკეთე, წმინდა შუამავალო!“

ბრძოლის შემდეგ იგი შეჰიდად დაცემული ვიპოვეთ. მის სხეულზე ხმლით, შუბითა და ისრით მიყენებული ოთხმოცზე მეტი ჭრილობა იყო. ურწმუნოებს ის ისეთ მდგომარეობაში შეეყვანათ, რომ ვერავინ ამოიცნო. ბოლოს მისი ამოცნობა უმცროსმა დამ თითების საშუალებით შეძლო.“ ეს აიათი, სწორედ, ბიძაჩემისა და მისთანა გმირების მიზეზით გამოგზავნა ალლაჰმა:

مِنَ الْمُؤْمِنِينَ رِجَالٌ صَدَقُوا مَا عَاهَدُوا اللَّهَ عَلَيْهِ فَمِنْهُم مَن
قَضَى نَحْبَهُ وَمِنْهُم مَن يَنتَظِرُ وَمَا بَدَّلُوا تَبْدِيلاً



1. ბუხარი, ქეფალეთი, 3.



**„მორწმუნეთა შორის ისეთი ვაჟკაცები არიან, ვინც ალლაჰზე მიცემულ ყოველ სიტყვას პირნათლად ასრულებენ. მათ შორის არიან ისეთებიც, ვინც თავისი პირობა შეასრულა, არიან ისეთებიც, ვისთვისაც მისი შესრულების ვადა ჯერ დამდგარა, მაგრამ მათ** (მიცემულ პირობებზე) **არასოდეს უღალატოთ.“** [1]

როგორც ვხედავთ, თანამიმდევრები ალლაჰსა და წმინდა შუამავალზე მიცემულ სიტყვას, სიცოცხლის ფასიც რომ დასჯდომოდათ, მაინც ასრულებდნენ. ასეთი ადამიანებიდან კიდევ ცნობილია ბერა იბნ მარური. ის აქაბეს შეხვედრასაც დაესწრო და იმ თორმეტ ადამიანს შორის იყო, ვინც წმინდა შუამავალს სიტყვა მისცა, ისლამის გავრცელებაში დაეხმარებოდა. ბერა იბნ მარურმა წმინდა შუამავალს ჰაჯობის დროს მექაში ჩასვლა და ჰაჯობის გაკეთების პირობა მისცა. მაგრამ ამ დროის მოსვლამდე ის გარდაიცვალა. სიკვდილის პირას მისულმა თავის ოჯახს მიმართა:

– წმინდა შუამავალზე მიცემული სიტყვის გამო, გთხოვთ, ქაабас მიმართულებით შემატრიალოთ, რადგან ჰაჯობის გაკეთებისთვის მას პირობა მივეცი! ამგვარად, ის პირველი ადამიანი გახდა, რომელიც სიცოცხლეშიცა და სიკვდილის შემდეგაც ქააბას მიმართულებით იწვა. მედინაში ჩასული წმინდა შუამავალი თანამიმდევრებთან ერთად ბერა იბნ მარურის სასაფლაოზე წავიდა. მან, თანამიმდევრებთან ერთად, ჯერ ჯენაზე ნამაზი ილოცა, მერე კი ალლაჰს შეევედრა: „ო, დიდო ალლაჰო! გევედრები, მას აპატიო, ყოველივე კარგი იმქვეყნად მისცე და მისი კმაყოფილი დარჩე!“[2]

ისლამის ისტორიაში პირობის შესრულების ყველაზე კარგი მაგალითი თვით ალლაჰის შუამავალი იყო. ამიტომ თითოეული ჩვენგანის უპირველესი მოვალეობა წმინდა შუამავლის ნაკვალევზე გაყოლა და მისი სუნნეთის შესაბამისად ნაბიჯის გადადგმაა. ამქვეყნიური თუ იმქვეყნიური ბედნიერება სწორედ ამაზეა დამოკიდებული.

1. სურა აჰზაბი, აიათები 33/23; ბუჰარი, ჯიჰადი, 12.
2. იბნ აბდიბერი, 1, 153. იბნ სადი, 3, 619-620.

## 4. ყაირათიანობა

სიტყვა ყაირათი ადამიანის სულიერ მდგომარეობას აღნიშნავს, რომლის დროსაც ის თავისი ვითარებით და მატერიალური შესაძლებლობებით კმაყოფილია, ეს თვისება შემდეგ შემთხვევებში მჟღავნდება: მცირედით კმაყოფილება, ხარჯვისას რეალური შესაძლებლობების გათვალისწინება, მატერიალური სახსრების ტყუილად დაუხარჯაობა, სხვაზე შურის თვალით შეუხედაობა, უსაზღვრო გამდიდრებისგან თავის არიდება, ადამიანების გამჩენმა ალლაჰმა ყველას თავისი სარჩო-საბადებელი მისცა.

ის აიათში ბრძანებს:

وَمَا مِن دَآبَّةٍ فِي الأَرْضِ إِلاَّ عَلَى اللَّهِ رِزْقُهَا وَيَعْلَمُ مُسْتَقَرَّهَا
وَمُسْتَوْدَعَهَا كُلٌّ فِي كِتَابٍ مُبِينٍ

**„არ არსებობს დედამიწაზე არც ერთი ცოცხალი არსება, რომლისთვისაც საზრდო ალლაჰს არ მიეცა.“[1]** მაგრამ როგორც სახეზე გვაქვს, ალლაჰმა ყველას განსხვავებული რაოდენობის ქონება და საშუალება მისცა: ზოგს – ბევრი, ზოგს კი – ცოტა. ადამიანის გამოცდა ალლაჰის წინაშე სწორედ ამაში მდგომარეობს. ვისაც ცოტა ქონება გააჩნია, ის ალლაჰის კმაყოფილი უნდა იყოს და არალეგალური გზით გამდიდრებაზე არ უნდა იფიქროს. ხოლო, მდიდარმა ადამიანმა ღარიბებს უნდა გადახედოს და საჭიროზე მეტი ქონებიდან მათ დახმარება გაუწიოს.

ყაირათიანობა მხოლოდ ღარიბებისთვის არ არის დაწესებული. პირიქით, ის შეძლებულ და მდიდარ ადამიანებს უფრო ესაჭიროებათ, ვინაიდან საკმარისზე მეტის მოპოვების და მატერიალური სახსრების მომატებით ზოგიერთ ადამიანს სიმდიდრის დაგროვების უსაზღვრო სიყვარული იპყრობს. თუკი ვინმემ იმდენი სახსრები შეაგროვა, რომ ის საკმარისია ნათესავების შესანახადაც, ის ცდილობს გამოიმუშაოს უფრო მეტი და უფრო მეტი ფული დააგროვოს. ასეთი მისწრაფება დროდადრო ავადმყოფურ ხასიათს იღებს და დაგროვილი ადამიანს

1. სურა ჰუდი, აიათი 6.



უმნიშვნელოდ ეჩვენება. ამასთან დაკავშირებით იუნუს ემრე ასე ბრძანებს: „თუ ჭკუა გაქვს, გაუმაძღრობა არ გამოიჩინო!“

ნებისმიერი ადამიანი, მდიდარია თუ ღარიბი, თუკი არ აქვს ყაირათიანობის გრძნობა, თანდათან ცრუ ილუზიებს ეძლევა და არაფრის მაქნისი ლითონის ბრწყინვალებით ერთობა. შემდეგ ის ივიწყებს წუთისოფლად იმ ქვეყნისთვის მზადებას. ასეთ უბედურებას მევლანა ჯალალედინ რუმი შემდეგ დარიგებას აძლევს:

*„მატერიალური კეთილდღეობის ოკეანე რომ დოქში ჩავყესხა, რამდენს ჩაიტევდა? ზუსტად იმდენ წყალს, რამდენიც ერთი დღისთვისაა საჭირო. მაგრამ არასდროს გაძღება მისი თვალები, ვინც სიმდიდრის წყურვილითაა შეპყრობილი. ნიჟარები რომ მცირედით არ დაკმაყოფილებულიყო, მათში მარგალიტი არავითარ შემთხვევაში არ ჩაისახებოდა!“*

ხოლო, ის, ვინც დაივიწყებს თავის მხარზე შემოდგმულ დოქს და იფიქრებს უფრო მეტი წყლის ავსებას, მალე დაივიწყებს ამქვეყნად თავისი მოსვლის არსს, დაიბნევა და ჭეშმარიტების გზიდან გადავა. ასე დაკარგავს ის თავის მომავალს. უზენაესი ალლაჰი ყურანში ბრძანებს:

وَمَا خَلَقْتُ الْجِنَّ وَالإِنسَ إِلا لِيَعْبُدُونِ  مَا أُرِيدُ مِنْهُم مِن رِزْقٍ
وَمَا أُرِيدُ أَنْ يُطْعِمُونِ إِنَّ اللَّهَ هُوَ الرَّزَّاقُ ذُو الْقُوَّةِ الْمَتِينُ

**„მე ჯინები და ადამიანები მხოლოდ იმისთვის გავაჩინე, რომ მე მემონამ-მსახურონ. მე არ მჭირდება მათგან არავითარი წილი და არც ის მჭირდება, რომ მათ მასაზრდოონ. ჭეშმარიტად, ალლაჰი არის ის, ვინც ჩუქნის საზრდოს, ის ძლევამოსილი და ძლიერია.“** [1] ამის გამო, ისლამის კანონების ერთ-ერთი ძირითადი მუხლი, წმინდა შუამავლის ნათქვამი და გაკეთებული საქმეა. ის აღნიშნავდა, რომ რა მატერიალური შესაძლებლობაც არ უნდა ჰქონდეს ადამიანს, მისთვის ყველაზე დიდი სიმდიდრე ყაირათიანობაა.[2] ვისაც აქვს კარგი ჯამრთელობა, არ აქვს ცუდი

1. სურა ზარიათი, აიათები 56-58.

2. ბუჰარი, რიყაყი, 15.

ჩვევები და მისწრაფებები, აქვს თავისი ოჯახის გამოკვების სარჩო, ყველაზე მდიდარი ადამიანია, ვინაიდან მას ამქვეყნიური ყველა წყალობა ნაბოძები აქვს.[1] კიდევ ერთ ჰადისში წმინდა შუამავალი ასე ბრძანებს:

*„მუსლიმანი ადამიანი, რომელიც მისთვის საჭირო სარჩოს და ქონების მიმცემი, ალლაჰის კმაყოფილი იქნება, უეჭველია, ის იმქვეყნად წარმატებას მიაღწევს.“* [2]

კეთილშობილი შუამავალი ყაირათს მადლობის (შუქურ) გამოხატვის საუკეთესო საშუალებად თვლიდა და ამიტომ მიუთითებდა, რომ ის, ვინც ცხოვრების წილით კმაყოფილია, ალლაჰის ყველაზე კეთილშობილი მონა-მსახურია.[3]

წმინდა შუამავალმა მადლიერება და მოთმინება, როგორც ადამიანის თვისებები, კიდევ ერთ ჰადისში ასე ჩამოაყალიბა:

*„ვინც მიჰყვება იმას, ვინც მისი თვალსაზრისით უფრო ღვთისმოშიშია და უყურებს მათ, ვისი მდგომარეობაც მის ყოფაზე უარესია, ემადლიერება ალლაჰს მიცემული წყალობებისთვის, ასეთებს ალლაჰი მომთმენ და კეთისშობის მონა-მსახურებად ჩაწერას. მაგრამ, ვინც შეხედავს მათ, როგორც რელიგიური კუთხით გაცილებით დაბლა მდგომთ, და შენიშნავს მათ, ვინც გაცილებით შეძლებული არიან, ძლიერ ეწყინება, რადგან მას მომთმენ და კეთილშობილ მონა-მსახურთა რიცხვში არ ჩაწერენ.“* [4]

ყოველივე ამასთან ერთად, საჭიროა, არასდროს დაავიწყდეს ადამიანს მის ხელთარსებული ქონების გამო ალლაჰის წინაშე პასუხისმგებლობა. ალლაჰი აუცილებლად ჰკითხავს თითოეულ ადამიანს, თუ მის მიერ მიცემული ქონება სად და როგორ გამოიყენა. ამიტომ ადამიანს, რაც მეტი გააჩნია, მით უფრო მეტი პასუხისმგებლობა აკისრია. ამ თემასთან დაკავშირებით

1. თირმიზი, ზუჰდი, 34.
2. მუსლიმი, ზექათი, 125.
3. იბნ მაჯე, ზუჰდი, 24.
4. თირმიზი, ყიამეთი, 58.



ყველაზე ლამაზი რჩევა წმინდა შუამავლის შემდეგ ჰადისშია მოცემული:

*„ადამიანო! საჭიროზე მეტი ქონება მოწყალებად გაიღე. ეს შენთვის უფრო მომგებიანი იქნება. თუ არ მისცემ და შენთვის დაიტოვებ, ის შენთვის წამგებიანი გამოდგება. საჭიროზე მეტი ქონება თუ არ გაგაჩნია, მაშინ მასზე ალლაჰის წინაშე პასუხისმგებლობა აღარ გექნება."*[1]

ადამიანები შეიძლება ფიქრობდნენ, რომ აღება უფრო კარგია, სინამდვილეში, გაცემა უფრო ძვირფასი საქმეა. სხვაზე მიცემა შენი ცხოვრებით კმაყოფილების გამოხატვის ფორმაა. ვინც არ იცის, რა არის ყაირათი, ის ამქვეყნად ვერაფრით გაძღება. ასეთ ადამიანს მთელი ქვეყანა რომ მისცე, სხაზე მისაცემად მაინც ვერაფერს გაიმეტებს, რადგან ასეთ ადამიანს სუფთა არც გული და არც სული გააჩნია. ყაირათიანობას ვინმესთვის წაგება რომ არ მიუტანია, ამის შესახებ მევლანა ძალიან კარგად ამბობს:

*„ყაირათიანობის გამოხატვა ადამიანის სულში არ გაჩენილა, არც უსაზღვრო ლტოლვა ყოფილა ადამიანის ბატონი. ალლაჰი არც ღორების და ძაღლების მიერ პურის შეჭმას მოფრთხილებია. ღრუბელი და წვიმა ადამიანის მონაგები არასდროს ყოფილა. როგორც შენ ხარ ქონებაზე შეყვარებული, ისიც ისეა შენზე შეყვარებული. ქონებას შენ თუნდ არ გამოეკიდო, ის შენთან მაინც მოვა. მაგრამ შენ თუ მას გამოეკიდები, მაშინ უბედურებას ნახავ, ის შენ ტანჯვას მოგაყენებს."*[2]

ალლაჰს ის ადამიანები არ უყვარს, ვინც მის მიერ მიცემული სარჩო-საკვებით უკმაყოფილო არიან და დახმარებას სხვას სთხოვენ. ვინც თავისი გაჭირვების გამო, ალლაჰის გარდა, სხვას მიმართავს, უფრო ღარიბდება. ხოლო, ვინც საკუთარი ღირსების დაცვით სთხოვს და ელოდება დახმარებას მხოლოდ ალლაჰისგან, სიმშვიდის და კმაყოფილების წყაროს ნამდვილად იპოვნის.

1. მუსლიმი, ზექათი, 97.
2. მესნევი, ბეითი: 2398-2401.

ამ კონკრეტული საკითხის შესახებ ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

„მათხოვრობისგან თავის ამრიდებელ ადამიანს ალლაჰი უმწიკვლო ადამიანად აქცევს. ხალხის თვალში მაძღარი სახით მომქცევ ადამიანს ალლაჰი სხვაზე დამოკიდებულს არ დატოვებს.“[1]

ჰაქიმ იბნ ჰიზამი გადმოგვცემს:

„ერთ დღეს წმინდა შუამავალს სამხედრო ნადავლიდან ქონების ნაწილის ჩემზე მოცემა ვთხოვე. მან მართლაც მომცა. შემდეგ კვლავ ვთხოვე, კვლავ მომცა; მესამედაც რომ დააკმაყოფილა ჩემი მოთხოვნა, შემდეგ ბრძანა:

*„ჰაქიმ! ნამდვილად, ფული ძალიან მიმზიდველი და წარმტაცია. ვინც მას სიხარბის გარეშე აიღებს, ალლაჰი ოჯახში კეთილდღეობას გამოუგზავნის. ხოლო ვინც მას სიძუნწით და სიხარბით აიღებს, ალლაჰი ბედნიერებას და სიმშვიდეს შეუწყვეტს. მის ქონებას სიუხვე დაეკარგება. ეს ისეთ ადამიანს დაემსგავსება, რომელიც ჭამს და ვერ ძღება. მიმცემი ხელი ამღებ ხელზე ძვირფასია.“*

მე აღტაცებით ვუპასუხე:

„ო, ალლაჰის შუამავალო! ვფიცავ ალლაჰს, ვინც შენ ჭეშმარიტი რელიგიით გამოგაგზავნა,ჩემი სიცოცხლის უკანასკნელ დღეებამდე არც ერთ მომაკვდავს არაფერს გამოვართმევ!“

ერთ დღეს, წმინდა აბუ ბაქრმა, სამხედრო ნადავლიდან წილის მისაღებად, ჰაქიმი გამოიძახა. ჰაქიმმა ქონების აღებისგან თავი შეიკავა. შემდეგ წმინდა ომარმა დაპატიჟა იგი სამხედრო ნადავლის წილის მისაღებად. ჰაქიმმა ამჯერადაც უარი თქვა დახმარებაზე. ამაზე წმინდა ომარმა წამოიყვირა:

– ისლამის მიმდევარნო! გთხოვთ დამემოწმოთ,რომ მე მსურს ჰაქიმს ნადავლის წილი გადავსცე,ის კი უარს ამბობს. როგორც ცნობილია, ჰაქიმს, წმინდა შუამავლის გარდაცვალების შემდეგ, არავისგან დახმარება არ აუღია და მასზე მიცემული სიტყვა

1. ბუჰარი, ზექათი, 18.



ბოლომდე შეასრულა.[1]

ვინც თავისი მდგომარეობით კმაყოფილია, ყაირათის გრძნობაც ძლიერი აქვს. ის ღირსეულია და გულში ამქვეყნიური ქონების მიმართ მიდრეკილება საერთოდ არ აქვს. გაუმაძღარი ადამიანი თუ ძალზე უმნიშვნელო რამისთვის თავს გაწირავს, ალლაჰით კმაყოფილ ადამიანს, თავისი გაჭირვების მიუხედავად, ბევრი ქონებისკენ თვალი არ გაექცევა. ჰარამის და ჰალალის განურჩევლად, ყოველგვარ ქონებაზე გამოკიდებულ ადამიანს მათხოვარი ეწოდება. ალლაჰის კმაყოფილება რომ მოიპოვო და მათხოვრობიდან თავი იხსნა, საჭიროა წმინდა შუამავლის შემდეგი რჩევის გათვალისწინება:

*„როგორც კი თქვენ შენიშნავთ ვინმეს თქვენზე მეტი შესაძლებლობის მქონეს, მაშინვე მიაბრუნეთ თავი მათკენ, ვინც თქვენზე უფრო ღარიბია.“* [2] ასეთი ქცევა ამ სიტუაციიდან ერთ-ერთი გამოსავალია. უბედურებისა და მწუხარების ერთ-ერთი მთავარი მიზეზი კი უკმაყოფილებაა.

წმინდა შუამავალი, ისე როგორც სხვა საკითხებში, ალლაჰით კმაყოფილების საკითხშიც ჩვენთვის ერთ-ერთი საუკეთესო მაგალითია. მან თავის ხელში მოხვედრილი ყველა საშუალება დაუყოვნებლივ გაჭირვებულებს დაურიგა. საჭიროზე მეტი მარაგი მისთვის არასდროს დაუტოვებია. ამიტომ ის ხშირად ალლაჰს ასე ევედრებოდა: *„ო, დიდო ალლაჰო! შუამავალ მუჰამმედის ოჯახს საჭირო სარჩო-საკვები მიეცი!“* [3]

ალლაჰის ყველაზე მეტად კმაყოფილ წმინდა შუამავალს, დროდადრო თავისი თანამიმდევრებისგან, სხვაზე რამის მოთხოვნისგან თავის შეკავების სიტყვა აუღია. სევბანის გადმოცემის მიხედვით, „ერთხელ წმინდა შუამავალმა ბრძანა:

*„ვინც მე სიტყვას მომცემს, რომ მათხოვრობას არასდროს დაიწყებს და ვინმეს რამეს არ მოთხოვს, გარანტიას მივცემ, სიკვდილის შემდეგ ის აუცილებლად სამოთხეში შევა.“*

1. ბუჰარი, ვესაია 9.
2. ბუჰარი, რიყაყი, 30.
3. მუსლიმი, ზექათი, 126.

მე მაშინვე ვუთხარი:

– მე გაძლევ სიტყვას, წმინდა შუამავალო!“

ამ ჰადისის გადმომცემი ადამიანი გვიყვება, რომ მან მართლაც შეასრულა წმინდა შუამავალზე მიცემული სიტყვა და სიცოცხლის მანძილზე არავისგან არაფერი მოუთხოვია.[1]

ალლაჰით კმაყოფილება იმას არ ნიშნავს, რომ ადამიანი მშიერი დარჩეს, ან არ იმუშაოს და თავისი გასამრჯელო არ აიღოს. ყოველთვის საჭიროა საკუთარი კანონიერი უფლებების დაკმაყოფილება. ამას მოწმობს შემდეგი შემთხვევა, რომელსაც წმინდა ომარი მოგვითხრობს:

„წმინდა შუამავალი ხანდახან მე ბრძოლის საჩუქარს მომცემდა. მე მას ვეუბნებოდი:

– ეს ჩემზე გაჭირვებულისთვის რომ მიგეცათ, უფრო უკეთესი არ იქნებოდა, წმინდა შუამავალო? ის მპასუხობდა:

– შენ ეს აიღე! რაზეც თვალი არ გაგქცევია და რისი სურვილიც არ გქონია, ასეთი ქონება შეგიძლია აიღო. შეგიძლია შენთვის დაიტოვო ან, თუ სურვილი გექნება, სხვას აჩუქო. მაგრამ არასდროს ქონების დაგროვების სურვილი არ გაგიჩნდეს!“[2]

საინტერესოა კიდევ ერთი ჰადისი: „წმინდა იბრაჰიმ შუამავალი თავისი შვილის – ისმაილის მდგომარეობის გასაგებად მექაში ჩავიდა. სახლში მისულ იბრაჰიმ შუამავალს ისმაილი შინ არ დახვდა. მან რძალს ჰკითხა:

– ისმაილი სად არის?

რძალმა უპასუხა:

– საჭმლის საშოვრად სანადიროდ წავიდა. წმინდა იბრაჰიმმა მათი მდგომარეობისა და სარჩო-საკვების შესახებ კითხვები დაუსვა. რძალმა მიუგო:

– ძალიან ცუდ მდგომარეობაში ვართ, გაჭირვებულად ვცხ-

1. აბუ დავუდი, ზექათი, 27.
2. ბუჰარი, ზექათი, 51.



ოვრობთ, – შესჩივლა რძალმა. შუამავალი წავიდა და რძალს დაუბარა:

– ქმარი რომ დაბრუნდება, ჩემგან სალამი გადაეცი. ამასთან ერთად, შეახსენე, რომ კარის ზღურბლი გამოცვალოს.

სახლში დაბრუნებულმა ისმაილმა შეამჩნია რაღაც მომხდარიყო და ცოლს ჰკითხა:

– ჩემს არყოფნაში ვინმე მოვიდა?

– დიახ, ერთი მოხუცი ადამიანი იყო და შენ მოგიკითხა. მან ჩვენი ეკონომიური მდგომარეობის შესახებ კითხვები დამისვა. მეც ვუთხარი, რომ ძალიან გაჭირვებულად ვცხოვრობთ-მეთქი. წმინდა ისმაილმა ჰკითხა:

– რაიმე რჩევა ხომ არ მოუცია?

– დიახ, შენზე სალამის გადმოცემა მთხოვა და მითხრა, როდესაც დაბრუნდება, კარის ზღურბლი გამოცვალოსო.

– ის ადამიანი მამაჩემი ყოფილა. ჩემთვის შენგან განქორწინება უბრძანებია. წადი, შეგიძლია შენს მშობლებთან დაბრუნდე. ამგვარად, ისმაილი გაშორდა თავის ცოლს და ჯურჰუმულელთა გვარის სხვა ქალზე დაქორწინდა.

ცოტა დროის გასვლის შემდეგ, წმინდა იბრაჰიმ შუამავალი კვლავ ესტუმრა ისმაილს მაგრამ იგი ამჯერადაც არ დახვდა. რძალს ისმაილის ადგილსამყოფელის შესახებ ჰკითხა. მან უპასუხა:

– საჭმლის მოსატანად წავიდა.

წმინდა იბრაჰიმმა მათი ცხოვრების პირობებზე კითხვები დაუსვა. რძალმა უპასუხა:

– ძალიან კარგად ვართ. მშვიდად ვცხოვრობთ. რაც საჭიროა, ყველაფერი გვაქვს, ამიტომ ღმერთის დიდი კმაყოფილი ვართო.

– რას ჭამთ ძირითადად?

–ძირითადად

– ხორცს ვჭამთ.

– რას სვამთ?

– წყალს.

მოისმინა რა წმინდა იბრაჰიმმა რძლის პასუხები,ხელები მაღლა აღაპყრო და ალლაჰს შევედრა: „დიდო ალლაჰო! გამოუგზავნე ამ ოჯახს კეთილდღეობა და ხვავი-ბარაქა!“

შემდეგ რძალს დაუბარა:

– ქმარი რომ დაბრუნდება, სალამი გადაეცი, შეახსენე, რომ კარის ზღურბლს კარგად გაუფრთხილდეს და მოუაროს. სახლში დაბრუნებულმა ისმაილმა ცოლს ჰკითხა:

– ჩემს არყოფნაში ხომ არავინ გვსტუმრებია?

– დიახ, ლამაზი შეხედულების ერთი მოხუცი ადამიანი მოვიდა და შენ მოგიკითხა, შემდეგ ჩვენი ცხოვრების შესახებ კითხვები დამისვა. მეც ვუპასუხე, რომ ძალიან კარგად ვცხოვრობთ და არაფრის გვიჭირს – მეთქი ისმაილმა ჰკითხა:

– რაიმე რჩევა თუ მოგცა?

– დიახ, მთხოვა შენთვის სალამი გადმომეცა და შემეხსენებინა, რომ კარის ზღურბლს გაუფრთხილდე. წმინდა ისმაილმა უთხრა:

– ის მოხუცი მამაჩემი იყო, კარის ზღურბლი კი შენ ხარ. მამას გახარებია და მირჩევს გაგიფრთხილდე.“[1]

იბრაჰიმ შუამავალმა ისმაილ შუამავლის პირველი მეუღლის ალლაჰით უკმაყოფილება შეიტყო და შვილს ოჯახური ცხოვრების წესიერად წარმართვისთვის, მასთან განშორება ურჩია. ამით მან ალლაჰით კმაყოფილების უდიდეს მნიშვნელობაზე გაამახვილა ყურადღება.

წმინდა მევლანა ამ საკითხთან დაკავშირებით ბრძანებს: *ადამიანი რომელიც შორსაა ალლაჰის წყალობისგან, ხელმწიფეც რომ იყოს, მათხოვრის მსგავსად გაუმაძღარია. ვიდრე*

1. ბუჰარი, ენბია, 9.



*ადამიანი ალლაჰის მიერ მიცემულით არ დაკმაყოფილდება, სადაც არ უნდა წავიდეს, ყველგან წინააღმდეგობა და პრობლემები შეექმნება.“*[1]

ამქვეყნიური ქონებით კმაყოფილება, ადამიანს შესაძლო პრობლემებისა და უბედურებისგან იხსნის. ამასთან ერთად, ასეთ ადამიანებს გულში ალლაჰის სიყვარული უძლიერდებათ, რაც იმას ნიშნავს, რომ ალლაჰსაც ისინი უფრო შეუყვარდება. წმინდა შუამავალს სწორედ ერთ-ერთი ასეთი ახალგაზრდა ძალიან შეუყვარდა და დააჯილდოვა. ეს ისტორია ასეთია:

„წმინდა შუამავლის მოსანახულებლად ჩასული ბენი თუჯიბის გვარის წარმომადგენლები, რომლებიც უკან ბრუნდებოდნენ, წმინდა შუამავალმა სხვებზე უფრო მეტად დაასაჩუქრა და უთხრა:

– თქვენგან საჩუქრის მიუღებელი ვინმე დარჩა?

– დიახ. ჩვენზე ასაკით ყველაზე უმცროსი ცხოველებზე სამეთვალყუროდ დავტოვეთ. მას შენგან საჩუქარი არ აუღია. წმინდა შუამავალმა უთხრა:

– გადაეცით, ისიც ჩემთან მოვიდეს!

მეგობრები ახალგაზრდასთან მივიდნენ და უთხრეს:

– წმინდა შუამავალთან მიდი და შენი საჩუქარი აიღე! ჩვენ ჩვენი საჩუქრები ავიღეთ და მას დავემშვიდობეთ.

ახალგაზრდა მივიდა და უთხრა:

– წმინდა შუამავალო! მე ებზას გვარის ერთ-ერთი წარმომადგენელი ვარ. ცოტა ხნის წინ შენთან მყოფი ადამიანების მოძმე ვარ, რომლებიც დაასაჩუქრე. შეგიძლია, ჩემი თხოვნაც გაითვალისწინო? წმინდა შუამავალმა ჰკითხა:

– შენი სათხოვარი გაქვს?

– წმინდა შუამავალო, ჩემი სათხოვარი ჩემი ამხანაგების სათხოვარს სრულებით არ ჰგავს, ისინი ისლამს მონატრებული

1. მესნევი, ბეითი, 588-590.

მოვიდნენ და თავიანთი ზექათიც მოიტანეს. ჩემი სათხოვარია, შეევედრო ალლაჰს მაპატიოს ჩადენილი ცოდვები, მან გამიწიოს მოწყალება და ამასთანავე, გამიძლიეროს სული. მუჰამმედ შუამავალმა (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ), მოისმინა ბიჭის თხოვნა და ალლაჰს შეევედრა:

„ო, დიდო ალლაჰო! აპატიე ამ ბიჭს ცოდვები და მიეცი შენი წყალობა, გაუძლიერე და გაუმდიდრე სული!

ამის შემდეგ ბენი თუჯიბის გვარის წარმომადგენლები თავიანთ საცხოვრებელ ადგილებში დაბრუნდნენ. რამდენიმე მათგანი ერთი წლის შემდეგ, მინაში ჰაჯობის დროს, წმინდა შუამავალს შეხვდა.

– ჩვენ ებზას შთამომავლებიდან ვართ, – უთხრეს წმინდა შუამავალს. მან ჰკითხა:

„გასულ წელს თქვენთან ერთად ჩემს სანახავად ჩამოსული ახალგაზრდა რას აკეთებს?“

– წმინდა შუამავალო! ალლაჰის მიერ მიცემული სარჩოსაკვებით მაგისთანა კმაყოფილი ადამიანი ჯერ არ გვინახავს. ადამიანებმა ამ ქვეყნის ერთმანეთში განაწილება რომ დაიწყონ, თვალითაც არ შეხედავს. მას ამ ქვეყნის მიმართ არავითარი მოთხოვნილება და სურვილი არ გააჩნია. ამ სიტყვების მომსმენი წმინდა შუამავალი სიხარულით აღფრთოვანებული დარჩა და ალლაჰს მადლობა შესწირა. ის ერთხელ კიდევ შეევედრა ალლაჰს ამ ახალგაზრდის შესახებ და ყოველივე კარგი უსურვა.

ეს ახალგაზრდა თავისი მოქმედებით გვარში ყველაზე ღირსეული ადამიანი გახდა. ის ალლაჰის მიერ მიცემული სარჩოთი ყველაზე კმაყოფილი ადამიანი იყო და მთელი თავისი ცხოვრება ამ გზით იარა. წმინდა შუამავლის გარდაცვალების შემდეგ, როდესაც იემენის ხალხი ისლამის რწმენიდან უკან დაბრუნდა, არც მათთვის ალლაჰის შეხსენებისგან უკან დაუხევია. საკუთარი შრომის ფასად, მისი გვარიდან არც ერთ ადამიანს რწმენისთვის არ უღალატია. შემდეგ წმინდა აბუ ბაქრმა ეს ახალგაზრდა მოიკითხა, მისი მდგომარეობა გაიგო და იმ



მხარის გუბერნატორს ახალგაზრდას მიმართ სიკეთის გამოჩენა ურჩია.[1]

ყაირათიანობა – რწმენით სიძლიერეს და ალლაჰით კმაყოფილებას ნიშნავს. სწორედ ამიტომ, ალლაჰსაც ასეთი ადამიანები გამორჩევით უყვარს.

ყაირათიანობა – ხელთარსებული ქონებით კმაყოფილებას და სხვის ქონებაზე თვალის გაუქცევლობას ნიშნავს. ადამიანებ უნდა ახსოვდეთ, რომ სხვის ქონებაზე თვალის დამჭერი, თავის ქონებასაც დაკარგავს.

## 5. ალლაჰზე მინდობა

***შენ მიენდე ალლაჰის ნებას, იყავი მისი ერთგული და სიმშვიდე მოიპოვე! მის ყოველ განგებას კმაყოფილი შეხვდით. ვნახოთ, ალლაჰი კიდევ რას მოიმოქმედებს! რასაც ის გააკეთებს, ყველაფერს მშვენიერს გააკეთებს!***

იბრაჰიმ ჰაქქი ერზურუმი

ალლაჰის რწმენისა და ნდობის კიდევ ერთი ფაქტორი მასზე მინდობაა. რაც არ უნდა მნიშვნელოვანი რამ გააკეთოს მუსლიმანმა ადამიანმა, ყველა აუცილებელი პირობა და დებულება დაიცვას, აუცილებლად უზენაეს ალლაჰს უნდა მიენდოს, ფიქრითა და სულით სულ მასთან ერთად უნდა იყოს.

ალლაჰზე მინდობა როდი გულისხმობს სხვადასხვა სამუშაოზე თავის არიდებას, ის სრულებით არ გულისხმობს სიზარმაცეს და უქნარობას.

ალლაჰზე შევედრების ორი ფორმა არსებობს: ერთი – მოქმედებით, მეორე – სიტყვით. მოქმედებით შევედრება ალლაჰის წინაშე სავალდებულო საქმეების შესრულებით გამოიხატება. სიტყვიერი ვედრება კი ფიზიკურად შესრულებული საქმის შემ-

1. იბნ ქაიმი, 3, 54-55. იბნ სადი, 1, 323.





დეგ – ალლაჰის წინაშე სულიერი ვედრების სახით. იმ ადამიანის საქციელი სასაცილოა, ვინც იტყვის „მე მხოლოდ ალლაჰის იმედი მაქვს" და აღარაფერს გააკეთებს. ერთხელ ერთმა ბედუინმა ალლაჰის შუამავალს ჰკითხა:

– ალლაჰის შუამავალო! როგორ მოვიქცე, ჯერ მივაბა აქლემი და მერე მივენდო ალლაჰს, თუ მისი იმედით ცხოველი დაუბმელი დავტოვო? შუამავალმა მუჰამმედმა (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) უპასუხა:

– ჯერ მიაბი მაგრად და შემდეგ ალლაჰის ნებას მიენდე!

وَتَوَكَّلْ عَلَى الْحَيِّ الَّذِي لاَ يَمُوتُ وَسَبِّحْ بِحَمْدِهِ

**„მიენდე უკვდავ ალლაჰს და ქება დიდებით განადიდე იგი"[1]**

فَإِذَا عَزَمْتَ فَتَوَكَّلْ عَلَى اللّٰهِ إِنَّ اللّٰهَ يُحِبُّ الْمُتَوَكِّلِينَ

**„როცა რაიმე (საქმის გაკეთება)ს განიზრახავ, ალლაჰს მიენდე. ჭეშმარიტად, ალლაჰს მასზე მინდობილები უყვარს."** [2]

وَعَلَى اللّٰهِ فَلْيَتَوَكَّلِ الْمُؤْمِنُونَ

**„მორწმუნეები მხოლოდ და მხოლოდ ალლაჰს მიენდონ."[3]**

აიათებიდან გამომდინარე, ალლაჰის სურვილია, მის გარდა ადამიანი არავისზე იყოს მინდობილი.

وَمَن يَتَوَكَّلْ عَلَى اللّٰهِ فَهُوَ حَسْبُهُ

**„ვინც ალლაჰს მინდობილია,** (მისი მფარველობა) **მისთვის საკმარისია."[4]**

ალლაჰის შუამავლის მომდევნო ჰადისში ლაპარაკია იმაზე, რომ ყოვლისშემძლე ალლაჰი ყოველთვის იცავს მათ, ვინც

1. სურა ფურყანი, აიათი 58.
2. სურა ალი-იმრანი, აიათი 159.
3. სურა იბრაჰიმი, აიათი 11.
4. სურა ტალაყი, აიათი 3.



მასზე მინდობილია, რომ ისინი განკითხვის დღეს უხვად დაჯილდოვდებიან და სამოთხის ბაღებში დაიდებენ ბინას:

„წინა მიმდევრები მე გამომეცხადნენ. დავინახე ერთი შუამავალი, ვისთან ერთადაც სამკაციანი ჯგუფი იყო. დავინახე კიდევ ერთი შუამავალი, ვის გვერდითაც არც ერთი ადამიანი არ იყო. ამ დროს მის წინ დიდი ხალხმრავლობა გაჩნდა. ისინი ჩემი მიმდევრები მეგონა. მითხრეს: „ესენი მუსა შუამავლის მიმდევრები არიან, შენ მეორე მხარეს გაიხედეო!“ გავიხედე და ჰორიზონტზე შავი მასა შევნიშნე. ამ დროს მითხრეს:

„აი, ესენი შენი მიმდევრები არიან, მათ შორის 70 ათასი ადამიანია, ვინც დაუკითხავად და ყოველგვარი ანგარიშის ჩაუბარებლად სამოთხეში შევა.“

როგორც იბნ აბბასი მოგვითხრობს, ამ სიტყვების შემდეგ წმინდა შუამავალ ადგა და სახლში წავიდა. თანამიმდევრებმა ერთმანეთში კამათი დაიწყეს, თუ ვინ შეიძლებოდა ყოფილიყო ეს სამოცდაათი ათასი ადამიანი. ზოგის ვარაუდით, ისინი წმინდა შუამავლის ერთად მცხოვრები ხალხი უნდა ყოფილიყო, ზოგის ვარაუდით კი – ისლამის პირველი მორწმუნეები. კიდევ მრავალი მოსაზრება არსებობდა. ამ საკითხთან დაკავშირებით კამათი არ შეწყვეტილა, ვიდრე წმინდა შუამავალი არ დაბრუნდა. ის ხალხთან მივიდა, ჰკითხა:

– რის შესახებ კამათობთ?

– ანგარიშის გარეშე და ყოველგვარი ტანჯვის უხილავად სამოთხეში შემსვლელი ადამიანების შესახებ ვკამათობთ, თუ ვინ შეიძლება ყოფილიყვნენ ის ადამიანები. წმინდა შუამავალმა მათ ასე უპასუხა:

– ეს ხალხი ჯადოს არასდროს აკეთებდა, არც არავის თხოვდნენ ამას. ამ ხალხს გაუმართლებლობის არასდროს სჯერა და ყოველთვის ალლაჰს მინდობილი არიან! ამის გაგონებაზე უქქაშე იბნ მიჰსანი ადგილიდან წამოვარდა და თქვა:

– წმინდა შუამავალო, ალლაჰს შეევედრე, რომ მეც იმ ადამიანებიდან ვიყო. წმინდა შუამავალმა უთხრა:





– შენ ერთ-ერთი მათგანი ხარ უქქაშა!

შემდეგ კიდევ ერთი თანამიმდევარი ადგა და იგივე თხოვნით მიმართა, მაგრამ ალლაჰის შუამავალმა უპასუხა:

– შესაძლებლობა უქქაშამ შენზე უკეთ გამოიყენა.[1]

ამ ჰადისით აშკარად არის ნაჩვენები, თუ ადამიანის ალლაჰზე მინდობა რამდენად მნიშვნელოვანი და საჭირო საქმეა. პოეტი ბაქი აღნიშნავდა რა, რომ წუთისოფელში ადამიანები არ უნდა ეთაყვანებოდნენ მომაკვდავებს. ხალხი მხოლოდ ერთ ალლაჰს უნდა ემსახურებოდეს და მხოლოდ მასზე მინდობით სიმშვიდეს და მშვიდობას მოიპოვებდეს:

„ამქვეყნიურ არაფერზე თავის დახრა არ ღირს, უნდა გწამდეს ალლაჰი და მხოლოდ მას უნდა მიენდობოდე. ვინც მხოლოდ ალლაჰს მინდობილია, თვით ალლაჰი იქნება მისი მეგობარი. მხოლოდ ამ გზით იქნება სული ბედნიერი წმინდა შუამავალი, რომელმაც მთელი ცხოვრება ალლაჰზე მინდობილმა გაატარა, მუდმივად ამ ვედრებას კითხულობდა."

*„დიდო ალლაჰო! შენზე ვარ მონდობილი, შენი მჯერა, შენი მორჩილი ვარ! მთელი სულითა და გულით შენკენ ვარ შემობრუნებული. შენი დახმარებით მტრების წინააღმდეგ ვიბრძვი. ღმერთო, შენს უდიდებულესობას შევეფარები! შენ გარდა სხვა ღმერთი არ არსებობს! უკვდავი მხოლოდ შენ არსებობ! ჯინები და ადამიანები – ყველა მოკვდავი არიან!"*[2]

წმინდა შუამავლის ყოველ ნაბიჯში ალლაჰზე მინდობას დაინახავ. ის სახლში შესვლისა და გამოსვლის, დაწოლისა და ადგომისას – ყოველთვის ალლაჰის სახელს ახსენებდა. უმმუ სელემეს გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალი სახლიდან ყოველი გამოსვლისას აუცილებლად ცას შეხედავდა და ალლაჰს ასე ევედრებოდა:

*„ბისმილლაჰ, მე მხოლოდ ალლაჰს ვემორჩილები. დიდო ალლაჰო! სწორი გზიდან გადახვევის, შეცდომების, არასწორი*

1. მუსლიმი, იმანი, 374.
2. მუსლიმი, ზიქრი, 67.



*ქცევების და უსამართლობისგან შენ შეგეფარები!“*[1]

ვედრებაში ნახსენები სიტყვები – „ალლაჰს ვემორჩილები“ ალლაჰზე მინდობას ნიშნავს. ადამიანის მიერ ასეთი მოქმედების ყოველდღიურ რეჟიმში მოქცევა, წმინდა შუამავლის ერთ-ერთი სუნნეთია. ამ სუნნეთის უარყოფა და ალლაჰის გაუხსენებლობა ადამიანისთვის შეუფერებელი საქციელია.

წმინდა შუამავალმა თანამიმდევრებს ალლაჰზე მინდობის შესახებ საკმარისად აუხსნა. ზათურ-რიყას ბრძოლიდან დაბრუნებისას წმინდა შუამავალმა ერთ ადგილას ხალხი დასვენების მიზნით დააბანაკა. წმინდა შუამავალიც ერთი ხის ქვეშ დასასვენებლად დაჯდა და ხმალიც ხეზე ჩამოჰკიდა. წმინდა ჯაბირი ამ ამბავს ასე განაგრძობს:

„ახალ ჩაძინებული ვიყავით, რომ წმინდა შუამავლის ძახილი შემოგვესმა. ჩვენ სასწრაფოდ მასთან მივირბინეთ. დავინახეთ, მის გვერდით ერთი ბედუინი იჯდა. წმინდა შუამავალმა შემდეგი რამ მოგვიყვა:

– ვიდრე მე მეძინა, ამ ბედუინმა ჩემი ხმალი აიღო. როცა გამოვიღვიძე, ვნახე ხმალი ქარქაშში აღარ იდო. შემდეგ მან მკითხა:

– ამჯერად ვინ გადაგარჩენს შენ?

მე სამჯერ გავუმეორე:

– *ალლაჰი! ალლაჰი! ალლაჰი!* [2]

წმინდა შუამავალს სიკვდილთან პირისპირ დარჩენის დროს, ალლაჰის იმედით, შიში არ განუცდია და გაბედულად უპასუხა ბედუინს, რომ მისი დამხმარე მხოლოდ ალლაჰი იყო. შუამავლის ასეთი მშვიდი და გაბედული მოქმედების მნახავ ბედუინს, რასაც ის ნაკლებად მოელოდა, ხელიდან ხმალი გაუვარდა და წმინდა შუამავალს ტყვედ ჩაბარდა. ამის შემდეგ წმინდა შუამავალმა ალლაჰზე მინდობის კიდევ ერთი მაგალითის საჩვენებლად თანამიმდევრებს დაუძახა. ბედუინი არ დაუსჯიათ, ის

1. აბუ დავუდი, ედები, 102-103. თირმიზი, დეავათი, 35.
2. ბუჰარი, ჯიჰადი, 84, 87. მუსლიმი, ფედაილი, 13.

ისლამზე მოაპატიჟეს. თავის ხალხთან დაბრუნების შემდეგ, ბედუინმა განაცხადა: „მე ყველაზე საუკეთესო ადამიანთან ვიყავი!“

თანამიმდევრებმა ალლაჰზე მინდობის ყველაზე საუკეთესო მაგალითები წმინდა შუამავალის სიცოცხლეში ნახეს. იაჰია იბნ მურრე გადმოგვცემს:

„როდესაც წმინდა ალი ხალიფა იყო, ღამღამობით ნამაზის სალოცავად მეჩეთში დადიოდა. ერთ ღამეს, დაცვის მიზნით, მას უკან გავყევით. ნამაზის დასრულების შემდეგ გვკითხა:

– თქვენ აქ რატომ ზიხართ?

– თქვენ სიმშვიდეს ვიცავთ! – ვუპასუხეთ ჩვენ.

– ცაში მყოფი არსებებისგან თუ დედამიწაზე მყოფი ადამიანებისგან? – გვკითხა. ჩვენ ვუპასუხეთ:

– დედამიწაზე მყოფი ადამიანებისგან.

– ცაში ბრძანების გაუცემლად დედამიწაზე არაფერი ხდება. ყოველ ადამიანს ორი დამცველი ანგელოზი ჰყავს. ის ანგელოზები ადამიანს მანამ დაიცავენ, ვიდრე ზეციდან ბრძანება არ ჩამოუვათ. მეც, ამგვარად, ორი მცველი ანგელოზი მყავს. როცა ჩემი ამქვეყნიდან წასვლის დრო დადგება, მაშინ ეს ანგელოზებიც ჩემგან წავლენ. ყოველი ადამიანს აუცილებლად დაატყდება თავს რაც მისი ბედისწერაა. ხოლო, რაც მისთვისდაწერილი არ არის არასდროს შეემთხვევა. ვინც ეს არ იცის, რწმენის გემოს ვერასდროს გაიგებს![1]

ალლაჰს მიუნდობელი, ან მისი დამვიწყებელი ადამიანი, საბოლოოდ, თავისი გაკეთებული საქმეების პირისპირ დარჩება, ოღონდ ალლაჰის კმაყოფილების მოპოვების გარეშე და წაგებული. ხოლო, ალლაჰის მორჩილი პიროვნება მასთან ახლოს მყოფი ადამიანია, რომელსაც ის ამქვეყნიურ ცხოვრებაშიც მრავალ დახმარებას გაუწევს.

1. იბნ ასაქირი, ხლ 2, 552.



## 6. სხვისი ბედის განცდა ალტრუიზმი[1]

***„ვერ(ასოდეს) მიაღწევთ ღვთის მოსავობას, თუ (მოწყალებად) არ გაიღებთიმას რაც გიყვართ. და რასაც (მოწყალებად) გასცემთ, ალლაჰმა იგი იც ის.“***

(სურა ალი-იმრანი, აიათი 92).

ალტრუიზმი საკუთარ ინტერესებზე მაღლა სხვისი ინტერესების დაყენებას ნიშნავს. ე სარის საკუთარი თავის მსხვერპლად მიტანა, სხვის გადასარჩენად თანგანწირვა და სხვისი გაჭირვების წინა პლანზე დაყენება.

ალტრუიზმის საუკეთესო მაგალითები თვით წმინდა შუამავალმა და მისმა თანამოაზრეებმა აჩვენეს. აიათებსა და ჰადისებში მათ შესახებ მრავალი მაგალითია. ალლაჰი ასეთი ადამიანების შესახებ ბრძანებს:

وَالَّذِينَ تَبَوَّؤُوا الدَّارَ وَالإِيمَانَ مِن قَبْلِهِمْ
يُحِبُّونَ مَنْ هَاجَرَ إِلَيْهِمْ وَ لاَ يَجِدُونَ فِي صُدُورِهِمْ حَاجَةً
مِّمَّا أُوتُوا وَيُؤْثِرُونَ عَلَى أَنفُسِهِمْ وَلَوْ كَانَ بِهِمْ خَصَاصَةٌ
وَمَن يُوقَ شُحَّ نَفْسِهِ فَأُوْلَئِكَ هُمُ الْمُفْلِحُونَ

**„ხოლო მათ, რომელნიც ცხოვრობდნენ იმათზე (მექქელებზე) ადრე და მორწმუნენი იყვნენ, უყვართ ისინი, რომლებმაც ჰიჯრეთი შეასრულეს. მათ მიმართ არავითარ შურს არ გრძნობენ, იმის გამო რაც მათ (მუქქელებს) ებოძათ. ისინი (მედინელები) მედინელები) გაჭირვებაშიც, რომ იყონ უპირატესობას**

1. ალტრუიზმი – სხვის სასიკეთოდ უანგარო ზრუნვა, მზაობა სხვაზე ზრუ - ვისა საკუთარი ინტერესების საწინააღმდეგოდ.

**მათ (მექქელებს) ანიჭებენ. და ვინც დაიცვა თავი ეგოიზმისა და სიხარბისაგან, ისინი არიან გადარჩენილნი.“** [1]

ამ აიათის ჩამოსვლის მიზეზი, წმინდა შუამავლისა და მისი თანამიმდევრების მიერ სხვების მიმართ გამოჩენილი ხელგაშლილობა და უანგარო ზრუნვაა. აი, ერთი მაგალითი:

„ერთი ბედუინი ალლაჰის შუამავალთან მივიდა და უთხრა:

– მე მშიერი ვარ. წმინდა შუამავალმა თავის ცოლთან ამბავი გააგზავნა და სახლიდან საჭმლის მოტანა მოითხოვა. როდესაც გაიგო, რომ სახლში წყლის გარდა არაფერი იყო, მაშინ განაცხადა:

– ამაღამ ამ ადამიანს სტუმრად ვინ მიიღებს?

– მე მივიღებ სტუმრად, წმინდა შუამავალო! – უპასუხა ანსარებიდან აბუ ტალჰამ და ის მშიერი ადამიანი თავის სახლში წაიყვანა. სახლში მისულმა აბუ ტალჰამ ცოლს უთხრა:

– წმინდა შუამავლის ერთი სტუმარი მოვიყვანე, სახლში საჭამადი რამე გვაქვს?

ცოლმა უპასუხა:

– არა, მხოლოდ ბავშვებისთვისაა ცოტაოდენი საჭმელი.

– მაშინ ბავშვები ათამაშე და თუ შეეცდებიან მაგიდასთან მოსვლას, ისინი დააძინე. როდესაც საჭმლის საჭმელად დავსხდებით, რაღაც მიზეზით ლამპა ჩააქრე, სიბნელეში ჩვენ ისე უნდა მოვიქცეთ, თითქოს ვჭამთ, ხოლო სტუმარს შესაძლებლობა მიეცემა დაპურდეს.

სუფრასთან დასხდნენ. სტუმარი გაძღა, ხოლო მასპინძლებმა მშიერი დაიძინეს. დილას აბუ ტალხა წმინდა შუამავალთან მივიდა. მისმა დამნახავმა ალლაჰის შუამავალმა უთხრა:

*„ალლაჰი ძალიან კმაყოფილია თქვენი საქციელით, რომელ-*



1. სურა ელ-ჰაშრი, აიათი 9.



*იც წუხელ ჩაიდინეთ!“*[1]

წმინდა შუამავლის მიერ გაჭირვებულებისთვის სახლში საჭმლის მოსატანად ადამიანების გაგზავნა უდიდესი ხელგაშლილობის მაგალითია. აღსანიშნავია, რომ საჭმელ-სასმელის და შიმშილის პრობლემა ალლაჰის შუამავლის ოჯახსაც აწუხებდა. ამასთან, ისიც უნდა ვიფიქროთ, რომ შესაძლებელია წმინდა შუამავლის ოჯახის წევრებს იმ დღეს სულ სხვა გაჭირვებულისთვის მიეცათ რაც თუ საჭმელი გააჩნდათ.

აიათის ჩამოსვლის კიდევ ერთი მიზეზიც შემდეგი ისტორიაა:

„წმინდა შუამავლის ერთ-ერთ თანამიმდევარს ცხვრის თავი აჩუქეს. მან კი თქვა: „შეიძლება, ჩვენი მეზობელი ჩვენზე უფრო გაჭირვებულ მდგომარეობაში იყოსო“ და ნაჩუქარი ცხვრის თავი მეზობელს გაუგზავნა. იმ მეზობელმა ის იგივე მიზეზით მესამე მეზობელს გაუგზავნა. ამ მიზეზით ცხვრის თავმა შვიდი ოჯახი შემოიარა და ისევ პირველ ადამიანს დაუბრუნდა. ამის გამო ეს აიათი ჩამოვიდა.[2]

ამ აიათის ჩამოსვლის მესამე მიზეზი კი ასეთია:

წმინდა შუამავალმა ბენი ნადირის ტომიდან აღებული სამხედრო ნადავლი მუჰაჯირებს გაუნაწილა. ანსარებიდან მხოლოდ სამ გაჭირვებულ ოჯახს მისცა. ამის შემდეგ ანსარებს ასე მიმართა:

„თუ სურვილი გექნებათ, მუჰაჯირებზე ადრე მიცემული ყველაფერი მათ საკუთრებაში დარჩეს და თქვენ ამ ნადავლიდან წილი აიღეთ. თუ გინდათ, ადრე მათზე მიცემული უკან დაიბრუნეთ და ეს ნადავლი მთლიანად მათი იყოს!“ წმინდა შუამავალს ამ წინადადებაზე ანსარის გვარის წარმომადგენლებმა ასე უპასუხეს:

– ჩვენ მუჰაჯირებს, როგორც ქონებიდან, ისე სახლ-კარიდან წილს მივცემთ, მთლიან სამხედრო ნადავლსაც მათ დავუთ-

1. ბუჰარი, თეფსირი, 59-6. მუსლიმი, ეშრიბე, 172-173.

2. ჰაქიმი 2, 526.

მობთ და ჩვენ არაფერს ავიღებთ.[1]

შემდეგ ალლაჰის შუამავალმა ანსარება ასეთი სიტყვებით მიმართა:

*„როგორც ვხედავ, გაჭირვებულების დასახმარებლად ან საბრძოლველად თუკი დაგიძახებ, მრავლდებით რიცხობრივად და დასახმარებლად ჩქარობთ, ხოლო, თუკი ამქვეყნიური ქონების დანაწილების დროს დაგიძახებ, ძალიან კლებულით და ცოტანი ხართ. ეს თქვენი უმშვენიერესი საქციელია.“[2]*

ალლაჰის შუამავლის თანამიმდევრების ცხოვრებაში ამგვარი საოცარი მაგალითი მრავალია. ამიტომ ყოვლისშემძლე ალლაჰი მათ ასე აქებს: „ისინი ღარიბებს, ობლებს და ტყვეებს საჭმელს აძლევენ, მიუხედავად იმისა, რომ მათ თვითონ ესაჭიროებათ ის, (და ამბობენ):

وَيُطْعِمُونَ الطَّعَامَ عَلَى حُبِّهِ مِسْكِيناً

وَيَتِيماً وَأَسِيراً إِنَّمَا نُطْعِمُكُمْ لِوَجْهِ اللَّهِ لاَ نُرِيدُ مِنكُمْ جَزَاء وَ لاَ شُكُوراً

إِنَّا نَخَافُ مِن رَّبِّنَا يَوْماً عَبُوساً قَمْطَرِيراً فَوَقَاهُمُ اللَّهُ شَرَّ ذَلِكَ

الْيَوْمِ وَلَقَّاهُمْ نَضْرَةً وَسُرُوراً

**„ჩვენ საკვებს მხოლოდ ალლაჰის კმაყოფილების მოპოვებისთვის ვაჭმევთ, და არგვსურს თქვენგან არც საზღაური და არც სამადლობელი. ჩვენ იმ შავი და საშინელი დღის გვეშინია. ალლაჰმა იხსნა ისინი იმ დღის საშინელებისაგან და ბრწყინვალებითა და სიამეთი დააჯილდოვა.“ [3]**

ამ აიათით ალლაჰმა წმინდა შუამავლის თანამიმდევრებს განკითხვის დღეს მათზე დახმარება უმახარობლა.

მათ ამგვარი მოქმედება, უეჭველად, წმინდა შუამავლისგან

1. რაზი, 29, 250. ქურთუბი, 18, 25.
2. ალი ელ-მუთთაქი, 14, 66.
3. სურა ინსანი, აიათები 8-11.



ისწავლეს. მაგრამ, მის დონემდე ისინი ვერასოდეს მივიდოდნენ. ალლაჰის შუამავლის ცხოვრება სავსეა ასეთი მაგალითებით. საჰლ იბნ სადი გადმოგვცემს:

„ერთმა ქალმა წმინდა შუამავალს ხალათი მიუტანა და უთხრა:

– ეს ჩემი ხელით მოვქსოვე, რათა თქვენ ჩაგეცვათ და მუდმივად გეტარებინათ. წმინდა შუამავალს ხალათი ესაჭიროებოდა, ამიტომ აიღო, ჩაიცვა და ჩვენ გვერდით დადგა. დაინახა რა ახალ ხალათში წმინდა შუამავალი, ერთ-ერთმა თანამიმდევარმა უთხრა:

– რა ლამაზი ხალათია, წმინდა შუამავალო! მომეცი და მე ჩავიცვამ ძალიან მინდა მისი ტარება. წმინდა შუამავალმა უპასუხა:

–კარგი, მოგცემ!

ალლაჰის შუამავალი ცოტა ხანს ჩვენთან გაჩერდა, მერე სახლში წავიდა, ხალათი გაიხადა და იმ თანამიმდევარს გაუგზავნა, რომელმაც სთხოვა. თანამიმდევრებმა ამ ადამიანს საქციელი არ მოუწონეს და უთხრეს:

– კარგად არ მოიქეცი. წმინდა შუამავალს ის სჭირდებოდა და იმიტომ ჩაიცვა. შენ კი ძალიან კარგად იცოდი, რომ მას რასაც მოსთხოვდი, ყველაფერს მოგცემდა. ამ ადამიანმა კი ასე უპასუხა:

– ვფიცავ ალლაჰს, მე ის ხალათი ჩასაცვამად არ გამომირთმევია, მე ის სუდარად მინდოდა. მართლაც, მალე ის თანამიმდევარი გარდაიცვალა და სუდარის მაგივრად იმ ხალათში გაახვიეს.[1]

როგორც ამ მაგალითშია მოცემული, წმინდა შუამავალი გაჭირვებულ ადამიანს ყოველთვის საკუთარ თავზე წინ აყენებდა. იგი, საჭირო ნივთების გარდა, ყველაფერს, რასაც იშოვიდა, სხვას აძლევდა და ხშირად ამბობდა: *„ორი კაცისთვის მომზადებული საჭმელი სამს ეყოფა, სამისთვის მომზადებული*

1. ბუჰარი, ლიბასი, 18. ედებ, 39.

– *ოთხს.*[1] მისი შეხედულებით, ამქვეყნად რაიმე ქონების დაპატრონებასა და გამოყენებაზე, მისი სხვაზე მიცემა ან მისი საფასურის იმქვეყნად გამოყენება უკეთესი იყო. წმინდა შუამავალი აღნიშნავდა, რომ ამქვეყნად გაღებული მოწყალების საფასური, იმქვეყნად გაცილებით მეტი იყო.[2] ერთ დღეს მან ცხვარი დაკლა და ხორცი გაჭირვებულებს დაურიგა. მერე იკითხა:

– ჩვენთვის რამე დაგვრჩა?

წმინდა აიშემ უპასუხა:

– მხოლოდ კუდის ძვალი დარჩა. წმინდა აიშეს ასეთი პასუხის შემდეგ შუამავალმა საოცრად შთამბეჭდავი რამ წარმოთქვა:

– უკეთესი იყო, გეთქვა: კუდის ძვლის გარდა, ყველაფერი ჩვენ დაგვრჩაო! “[3]

წმინდა შუამავალს გაჭირვებული ადამიანები და საერთოდ მთელი მისი თანამიმდევრები ძალიან უყვარდა. ამის დამამტკიცებელი ერთ-ერთი ჰადისი მოგვითხრობს: ეშარის ტომის მცხოვრებნი, როცა ბრძოლისთვის სამზადისს დაიწყებდნენ, ან სახლებში საჭმლის მარაგი შემოელეოდათ, რაც გააჩნდათ, ყველაფერს ერთ ადგილას მოაგროვებდნენ და თანაბრად გაინაწილებდნენ. სწორედ ამიტომ წმინდა შუამავალი ამბობდა, რომ ეშარელები, ჭეშმარიტად, ჩემი თანამიმდევრები არიან, მე კი მათ ტომს ვეკუთვნიო.“[4]

წმინდა აიშე გადმოგვცემს:

„ერთ დღეს ზურგზე ორბავშვმოკიდებული ერთი გაჭირვებული ქალი მოვიდა. მას სამი ხურმა მივეცი. ქალმა თითო ხურმა ბავშვებს მისცა, მესამე კი შესაჭმელად პირისკენ წაიღო. ამ დროს ბავშვებმა ისიც მოთხოვეს. ქალმა მისთვის განკუთვნილი ხურმაც მათ შუაზე გაუყო და მისცა. ქალის ასეთი

1. ბუჰარი, ეთიმე, 11.
2. მუსლიმ, ზექათ, 63.
3. თირმიზი ყიამეთი, 33.
4. ბუჰარი, შირქეთი, 1. მუსლიმი, ფედაილის-საჰაბე, 167.



საქციელით აღფრთოვანებული დავრჩი და ეს ამბავი წმინდა შუამავალს მოვუყევი. წმინდა შუამავალმა მითხრა:

*„ქალის ასეთი საქციელის გამო, ალლაჰი მას აუცილებლად სამოთხეს მისცემდა, ან ამ მიზეზით მას ჯოჯოხეთისგან გადაარჩენდა."[1]*

ისლამის მიერ ნაბრძანებმა ალტრუიზმმა ადამიანები სამოთხის ცხოვრებით აცხოვრა. მაგრამ წმინდა შუამავლის თანამიმდევრებს უფრო მეტი სურდათ და უფრო მეტის გაკეთებას ცდილობდნენ. იბნ ომარი, ნამდვილი ალტრუიზმით მცხოვრები ადამიანი, ძალიან ლამაზად ამბობს:

*„ჩვენ ისეთი დროს ვცხოვრობდით, რომ ვერც ერთი ჩვენი ამხანაგი ვერ ჩათვლიდა იმ ოქროს და ვერცხლის ნამდვილ პატრონად თავს, რომელიც ხელში ჰქონდა. ისინი თვლიდნენ, რომ სხვა ხალხს უფრო მეტი უფლება ჰქონდათ მასზე, ვიდრე მათ."[2]*

იბნ ომარის ცხოვრების დროს მომხდარი ალტრუიზმის ამბების მოსმენით, ჩვენ გაოცებული ვრჩებით. მაგალითად, გავიხსენოთ იერმუქის ბრძოლა, სადაც დაჭრილ მდგომარეობაში ძირს დავარდნილმა და მოწყურებულმა თანამიმდევრებმა – ჰარის იბნ ჰიშამმა, იქრიმე იბნ აბუ ჯეჰილმა და იაშ იბნ აბუ რებიამ, მათთვის მიწოდებული წყალი ერთიმეორეს გადაუგზავნა და საბოლოოდ, სამივემ წყლის დაულევლად განუტევა სული. ეს ხომ ალტრუიზმის ერთ-ერთი საოცარი მაგალითია.[3] ამის მსგავსი რამ დღეს აღარ ხდება და შეიძლება არც აღარასოდეს მოხდეს. ამ საოცარი დღის შესახებ მეჰმედ აქიფი თავის ლექსში ძალიან ლამაზად გადმოგვცემს ყოველივეს:

ჰუზეიფეთულ-ადევი ამბობს, რომ:

„იერმუქის ბრძოლა,

ძალზე არეული და ცხელი დღე იყო.

სამხრობის დროს ცოტა გაფართოვდა ყველაფერი,

1. მუსლიმი, ბირრი, 148.

2. ჰეისემი, 10, 285.

3. ჰაქიმი, 3, 270.





თითქოსდა ხალხი დაიხოცა,
სასწრაფოდ ხმალი დავაგდე ხელიდან
და წყალი ავიღე ზურგში.
გმირთა დახმარებისთვის გავიქეცი,
ირგვლივ მიმოფანტული მძიმე დაჭრილებისკენ მივრბოდი.
ვხედავდი, ისინი მთლად სისხლში ცურავდნენ
შეჰიდი ბევრია, ცოცხალი არავინ არის? – ვყვიროდი მე.
ამ დროს ხმა შემომესმა, მაგრამ საიდან?
სუნით კი ვიგრძენი, ვინც იყო იგი.
ვნახე ბიძაშვილი იყო ის ჩემი.
ვუთხარი: წყალი მოგიტანე, ცოტას ხომ არ დალევ?
თვალით მანიშნა, რომ სხვისთვის მიმეცა.
მითხრა, წამეღო სხვისთვის მიმეწოდებინა იგი.
მივხვდი, რომ თვითონ არ დალევდა წყალს.
გავიქეცი, იქით, საიდანაც მოდიოდა ხმა.
ვნახე, რომ ის კაცი ჰარის იბნ ჰიშამი იყო,
მას წყალი სყუროდა, მეც მივაწოდე,
მაგრამ ამ დროს გვერდიდან შემოესმა კვნესა.
მანიშნა – მენახა და მეშველა მისთვის.
მითხრა: წყალი არ მინდა, წაუღე მას.
და ამას იგი გულის სიღრმიდან მეუბნებოდა.
წავედი კიდევ ერთი დაჭრილის მოსაძებნად
მაგრამ, როცა ვნახე, ის უკვე მკვდარი იყო.
ვიფიქრე, იქნებ, ჰიშამს მაინც მივუსწრებ-მეთქი,
მაგრამ ვნახე, რომ სიკვდილმა მიმასწრო მასთანაც.
ბოლო იმედი ჩემი ბიძაშვილი იყო,







მაგრამ როდესაც მასთან დავბრუნდი,

ისიც ისეთივე შეჰიდი დამხვდა, როგორიც სხვები.“

ამ გმირმა ადამიანებმა ასეთი საქციელი წმინდა შუამავლისგან ისწავლეს. ისინი მის გვერდით აღიზარდნენ. მათ, თავიანთი მეგობრის გაჭირვებაზე ფიქრში, წყალიც კი არ დალიეს და ისე დაასრულეს საკუთარი სიცოცხლე. მაგრამ, სამაგიეროდ, სამოთხეში დალიეს ქევსერის წყალი.

სუფიების[1] ცნობილმა მოწინააღმდეგემ, მათ მიმართ ყოველთვის პრეტენზიულად განწყობილმა გულამ ჰალილმა, სუფიების ერთი ჯგუფი, სადაც აბულ ჰუსეინ ენ ნურიც იმყოფებოდა, დაიჭირა და ქვეყნის ცენტრში წარადგინა. ამ დროს აბბასის ხალიფობის პერიოდი იყო. ქვეყნის ხელმძღვანელობის მიერ გამოტანილი განაჩენით, მათი სიკვდილით დასჯა გადაწყდა, რაც ჯალათს უნდა შეესრულებინა. როდესაც ჯალათი ერთ-ერთს მოკვლას, ანუ ხმლით თავის მოჭრას უპირებდა, აბულ ჰუსეინ ენ ნური მოღიმარი სახითა და გამბედავი გულით წინ გაიჭრა. ხალხმა მისი ასეთი საქციელი გაიკვირვა და გაოცებული შეჰყურებდა. ჯალათმა უთხრა:

– შენ ჩქარობ, წინ მორბიხარ, მაგრამ იცოდე, ეს ხმალი არც ისე ტკბილია, როგორც შენ გგონია. ჯერ შენი რიგი არ დამდგარა, რატომ ჩქარობ ასე ძალიან? აბულ ჰუსეინ ენ ნურიმ უპასუხა:

– ჩემი ცხოვრება ყოველთვის არჩევანის გზით წარიმართებოდა. ყველაზე წმინდა და ძვირფასი სიცოცხლეა. ჩემი სიცოცხლის ის რამდენიმე წამი მინდა ჩემი მეგობრების სიცოცხლეს შევწირო. ჩემი ამქვეყნიური ერთი წუთი სიცოცხლე, იმქვეყნიურ ათასი წლის სიცოცხლეზე ძვირფასია. იმიტომ, რომ ეს ღვთისმსახურების ადგილია. ის კი – ალლაჰის გვერდით ყოფნისა. იმქვეყნად ალლაჰის გვერდით ყოფნის უფლება, მხოლოდ ამქვეყნად ღვთისმსახურებით შეიძლება დაიმსახურო. ამიტომ მინდა ჩემი რამდენიმე ამოსუნთქვა ჩემს ამხანაგებს ვაჩუქო.[2]

1. სუფი – ეწოდება ჩვეულებრივ მორწმუნე მუსლიმანს.

2. ჰუჯვური, გვ. 302.





ოსმან გაზის გარდაცვალების შემდეგ, ტახტის რეალური კანდიდატი მისი უფროსი ვაჟი ალაუდდინი იყო, რომელსაც ყველა ნათესავი და სახელმწიფო მოღვაწე უჭერდა მხარს. მაგრამ ალაუდინმა უმცროსი ძმის ორჰან ბეის სასარგებლოდ ტახტის დაკავებაზე უარი განაცხადა, მის ხალხზე წარდგენისას ალაუდინმა თქვა:

– ძმაო! ჩვენი წინაპრების ნამუსი და ადამიანობა შენს ხელთ არის. მამაჩვენმა თავის სიცოცხლეში ერთ-ერთი ჯარის ხელმძღვანელობა შენ ჩაგაბარა. ამიტომაც უფროსობა ჩვენ შორის შენ გეკუთვნის.

ასეთი გადაწყვეტილების მიმღები ალაუდდინი, ორჰან გაზის ყველაზე დიდი დამცველი და მისი საუკეთესო მეგობარი გახდა. ის ყოველთვის გვერდში ედგა თავის უმცროს ძმა ორჰან გაზის, ვიდრე ერთ-ერთ ბრძოლაში შეჰიდად არ დაეცა.[1]

ზემოთ მოყვანილი მაგალითები და ადამიანთა შორის დღეს არსებული ურთიერთობა კარგად დასაფიქრებელი თემაა. „ადამიანი ადამიანის ჭიაა." ამ ნათქვამის აზრის დემონსტრირება მიმდინარეობს დღეს. ადამიანი დღეს პირველ რიგში თავისთავზე ფიქრობს და მისი უპირველესი ამოცანა პირადი ინტერესების განხორციელებაა. ადამიანები დღეს ერთმანეთს ალლაჰის სიყვარულის გამო კი არ ეხმარებიან, არამედ თავიანთი სარგებლის მიღება და ინტერესის ასრულება აქვთ ჩაფიქრებული.

ამ დროებით არსებულ ქვეყნაში პირად ინტერესებზე წინ სხვისი ინტერესების დაუყენებლობა, იმქვეყნად მუდმივი საცხოვრებლის გაუმზადებლობას ნიშნავს. წმინდა შუამავალი სწორედ ასე ცხოვრობდა. ის ყოველთვის საკუთარზე წინ სხვის გაჭირვებას აყენებდა. მიუხედავად იმისა, რომ მას თვითონ ძალიან უჭირდა, რასაც ნახავდა სხვას აძლევდა. თანამიმდევრებიც აკვირდებოდნენ წმინდა შუამავლის ცხოვრებას და ისევე იქცეოდნენ, როგორც შუამავალი. ჩვენი მოვალეობა კი დღეს, შეძლებისდაგვარად, მათზე მიბაძვაა.



1. ზია ნურ აქსუნი, 1, 36.



## 7. მუჰამმედ შუამავლის მოთმინება

***„ო, თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! ითხოვეთ დახმარება მოთმინებითა და ნამაზი(ს ლოცვი)თ. უეჭველად, ალლაჰი მომთმენ (ადამიან) ებთანაა.!“***

(სურა ბაყარა, აიათი 153).

მოთმიმება – თავის შეკავებას, სხვადასხვაგვარი გაჭირვებისა თუ პრობლემების გაძლებას და სარწმუნოების მიერ ნაბრძანებ კანონებზე დამორჩილებას ნიშნავს. იმამი ნევევი მოთმინებას ასეთ განმარტებას აძლევს: „მოთმინება – სულიერი მოთხოვნილებების წინააღმდეგ მიმართული გრძნობაა.“

მოთმინება – სარწმუნოების ერთ-ერთი მთავარი თვისება და ღვთისმსახურების ფორმაა. მოთმინების შედეგად შესაძლებელია მრავალი მოულოდნელი პრობლემის თავიდან აცილება.

მაგრამ მოთმინება არ ნიშნავს იმას, რომ ყველაფერთან ერთად უნდა მოვითმინოთ უსამართლობა, ჩაგვრა, უფლებების დარღვევა და სხვა მსგავსი ქმედებები. იმიტომ, რომ ასეთ რამეს რელიგია კრძალავს და ადამიანს იმის უფლებას არ აძლევს, უსამართლობას შეეგუოს ან ვინმეს თავი დააჩაგვრინოს. თუ უსამართლობის წინააღმდეგ ფიზიკური შებრძოლების შესაძლებლობა არ არსებობს, მაშინ ეს გულით უნდა გაკეთდეს. თუ ადამიანი ასეთ რამეს ყურადღებას არ მიაქცევს, ეს მოთმინება კი არა, ადამიანის სისუსტე იქნება.

ნამდვილი მოთმინება – უბედურებისას დროულად თავის შეკავებაა. ხოლო თუ ადამიანი ჯერ თავისას გააკეთებს, მერე გარკვეული დროის შემდეგ მოიკრებს გონებას და გადაწყვეტს, რომ მოთმინება უკეთესია, ეს არ არის ნამდვილი მოთმინება, როგორსაც ალლაჰი ითხოვს ადამიანისგან. ენეს იბნ მალიქის გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალი ბავშვის საფლავის თავთან მჯდარ მტირალ დედას მიუახლოვდა და უთხრა:

– ალლაჰის გეშინოდეს და მოთმინება გამოიჩინე!





ქალმა უპასუხა:

– წადი, მომცილდი თავიდან, შენ ის არ გამოგიცდია, რაც მე თავს გადამხდა. ქალმა, რა თქმა უნდა, წმინდა შუამავალი ვერ იცნო. როდესაც უთხრეს, რომ ის წმინდა შუამავალი იყო, სასწრაფოდ ფეხზე წამოდგა და მასთან ბოდიშის მოსახდელად გაიქცა. წმინდა შუამავალთან მიმავალს, გზად წინ არავინ შეხვედრია და ამიტომ პირდაპირ სახლში შევიდა. მას ბოდიში მოუხადა და თავისი შეცდომა აღიარა:

– წმინდა შუამავალო, მე თქვენ ვერ გიცანი! შუამავალმა უპასუხა:

*„ნამდვილი მოთმინება – უბედურების შეტყობის პირველი ვე წუთიდან გამოჩენილი მოთმინებაა!“*[1]

ალლაჰის შუამავალმა თავის თანამიმდევრებს მოთმინების ღირსებასა და ფორმებზე მოუთხრო: „მოთმინება სამი სახისაა: მოთმინება მძიმე უბედურების, ღვთისმსახურების პერიოდში და ცოდვის ჩადენისგან თავის შეკავების დროს. ვინც უბედურების დამთავრებამდე მოთმინებას გამოიჩენს, ალლაჰი მას სამასი ხარისხის მადლს დაუწერს. ყოველ ხარისხს მეორე ხარისხისგან ცასა და დედამიწას შორის არსებულ მანძილის ოდენა დაშორება აქვს. ვინც რელიგიური ვალდებულებების შესრულების დროს მითმინებას გამოიჩენს, მას ალლაჰი ექვსასი ხარისხის მადლს დაუწერს. ყოველ ხარისხს ერთმანეთისგან დედამიწასა და შვიდსართულიან მიწისქვეშეთს შორის არსებული მანძილი აშორებს. ვინც ცოდვის ჩადენისგან მოთმინებას გამოიჩენს, ალლაჰი მას ცხრაასი ხარისხის მადლს დაუწერს. ყოველ ხარისხს ერთმანეთისგან დედამიწასა და შვიდსართულ ცას შორის არსებული მანძილის დაშორება აქვს.“[2]

ყურანში მოთმინების შესახებ მრავალი აიათია მოცემული. ალლაჰი ადამიანებს სამოთხის მოპოვებისთვის გარკვეულ გამოცდას უტარებს. ამიტომ ის ადამიანებისგან ყოველთვის მოთმინებას მოელის. უზენაესი ალლაჰი ერთ-ერთ აიათში ასე ბრძანებს:

1. ბუჰარი, ჯენაიზი, 32.
2. სუიუფი, 2, 42. დეილემი, 2, 416.



وَلَنَبْلُوَنَّكُمْ بِشَيْءٍ مِنَ الْخَوفْ وَالْجُوعِ

وَنَقْصٍ مِنَ الأَمَوَالِ وَالأنفُسِ وَالثَّمَرَاتِ وَبَشِّرِ الصَّابِرِينَ

**„ჩვენ** (ადამიანებს) **შიშით, შიმშილით, ქონების უკმარისობით, ხალხით და ნაყოფით ვცდით უმახარობლე მომთმენებს!“**[1]

ყოვლისშემძლე ალლაჰი მომთმენი ადამიანების დანარჩენისგან გამოსაყოფად თავის მონა-მსახურებს ცდის. ამიტომ ის ბრძანებს:

وَلَنَبْلُوَنَّكُمْ حَتَّى نَعْلَمَ

الْمُجَاهِدِينَ مِنكُمْ وَالصَّابِرِينَ وَنَبْلُوَ أَخْبَارَكُمْ

**„და ვფიცავ! გამოგცდით თქვენ რაღაც შიშით, შიმშილით და ქონებათა, სულთა თუ ნაყოფთა დანაკლისით. და ახარე მომთმენებს.“**[2]

ალლაჰს მომთმენი ადამიანები უყვარს, მათთან ერთად არის და მათ იმქვეყანად, ყოველგვარი ანგარიშის ჩაუბარებლად, სამოთხეს ჰპირდება. ყურანის ერთ-ერთ აიათში ის ბრძანებს:

إِنَّمَا يُوَفَّى الصَّابِرُونَ أَجْرَهُم بِغَيْرِ حِسَابٍ

**„ვფიცავ! ჩვენ (გამო)გცდით ვიდრე შევიცნობთ თქვენგან ალლაჰის გზაზე მებრძოლებს და მომთმენებს.“**[3]

უზენაესი გამჩენის ერთ-ერთი წმინდა სახელი „ეს-საბურ“ „ძალიან დიდი მომთმენის“ მნიშვნელობას ატარებს. როგორც წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„მომაკვდავთაგანს არავის იმდენის მოთმენა არ შეუძლია, რამდენსაც ალლაჰი ითმენს. ურწმუნოები ამბობენ, რომ მას*

1. სურა ბაყარა, აიათი 155.
2. სურა მუჰამმედი, აიათი 31.
3. სურა ზუმერი, აიათი 10.





*ჰყავს შვილები. მიუხედავად ამისა ალაჰი მათ წყალობას უგზავნის და სარჩო-სანოვაგეს აძლევს.“*[1] მორწმუნე ადამიანი მომთმენი რომ იყოს, ამისათვის საჭიროა ალლაჰის სახელი – „ესსაბურ“, რომელიც მომთმენის მნიშვნელობას ატარებს, ხშირად ახსენოს და მასზე ბევრი იფიქროს.

*წმინდა შუამავალმა მოთმინების აუცილებლობასთან დაკავშირებით ასე ბრძანა: „მოუწონებელი რამისგამო მოთმინების გამოჩენას დიდი სარგებელი მოაქვს.“*[2]

წმინდა შუამავალი კიდევ ერთ ჰადისში ასე ბრძანებს:

*„მორწმუნე ადამიანის მდგომარეობა, შურისა და საოცრების მხრივ, ღირსეულია. იმიტომ, რომ მის ყოველ მდგომარეობას მისთვის სიკეთის მიმცემი გარკვეული მიზეზი გააჩნია. ასეთი განსაკუთრებული თვისება მხოლოდ მორწმუნე ადამიანს ახასიათებს. თუ მას რაიმე გაუხარდება, მაშინ ალლაჰს მადლობას მოახსენებს; თუ რაიმე გასაჭირი შეექმნება, მაშინ მოთმინებას გამოიჩენს. ეს ორივე კი მისთვის სიკეთის მომტანი საქმეებია.“*[3] ამ ჰადისით წმინდა შუამავალმა მუსლიმანი ადამიანის ორი განსხვავებული თვისება – მოთმინება და მადლიერება გამოხატა.

ადამიანთა მოთმინებისკენ მოწოდება ყველა შუამავლის საერთო თვისებაა. ალლაჰის სარწმუნოების ხალხში გავრცელებისთვის თითოეულ შუამავალს სხვადასხვა პრობლემა შეექმნა. ზოგი თავიანთი ქვეყნიდან იქნა გაძევებული, ზოგი – დატყვევებული. ზოგი დიდი წვალებისა და ზეწოლის ქვეშ მოექცა, ზოგიც ამგვარი წვალების შედეგად შეჰიდი გახდა და ა. შ. მაგრამ მთავარი ის უნდა აღვნიშნოთ, რომ ყველამ, ალლაჰისა და იმქვეყნის სიყვარულის გამო, უდიდესი მოთმინება გამოიჩინა. წმინდა მუჰამმედ შუამავლის ცხოვრება თავიდან ბოლომდე მოთმინების უამრავი მაგალითით არის აღსავსე. საყვარელი შუამავლის მიერ ისლამის სარწმუნოების გავრცელების დროს

1. ბუჰარი, ედები, 71.
2. იბნ ჰანბელი, 1, 307.
3. მუსლიმი, ზუჰდი, 64.



გადატანილი დაბრკოლებების შესახებ ტარიყ იბნ აბდულლაჰ ელ-მუჰარიბი გადმოგვცემს:

„წმინდა შუამავალი ერთხელ წითელ ტანსაცმელში გამოწყობილი დავინახე. ის ხალხს ასე მიმართავდა:

*„ადამიანებო! „ლაა ილააჰე ილლელლაჰ“– თქვით და თავი გადაირჩინეთ!“*

ერთი უმეცარი კი ქვებით ხელში მას მისდევდა და გაიძახოდა:

„ადამიანებო, მას არ დაუჯეროთ, ყურადღება არ მიაქციოთ. იმიტომ, რომ ის მატყუარაა!“ ქვების სროლით მას ფეხებზე ჭრილობებს აყენებდა. იქ მყოფ ადამიანებს ვკითხე:

– ვინ არის ეს კაცი?

– ეს აბდულ მუტალიბის შთამომავალია.

– ის ვინ არის, ვინც მას უკან დასდევს?

– ბიძამისი ებუ ლეჰაბია.“[1]

მუსლიმანი ადამიანის ამგვარი გულისმომკვლელი ფაქტი მხოლოდ ერთხელ არ მომხდარა. მსგავსი ამბები ოცდასამი წლის განმავლობაში მეორდებოდა. ერთ-ერთს მუდრიქ ელ-ეზიდი გადმოგვცემს:

„მამაჩემთან ერთად ჰაჯობაზ ვიყავი. მინაში დაბინავების შემდეგ, ერთ ჯგუფად შეკრებილ ადამიანებს შევხვდი. მამაჩემს ვკითხე:

– ეს ხალხი რატომ არის აქ შეკრებილი?

– წინაპართა სარწმუნოების უარმყოფი ერთი ახალგაზრდის გამო. – მიპასუხა და ხელით მანიშნა. მივიხედე და წმინდა შუამავალი დავინახე.

*„ლაა ილააჰე ილლელლაჰ“* – თქვით და თავი გადაირჩინეთ! – მიმართავდა იგი ხალხს. მას ადამიანთაგან ზოგი აფურთხებდა, ზოგი მიწას თვალებში აყრიდა, ზოგი კი სიტყვიერ შეუ-

1. დარექუთნი, 3, 44-45.





რაცხყოფას აყენებდა. ეს ვითარება შუადღემდე გრძელდებოდა. შუადღისას საყელოშეხსნილი ერთი პატარა გოგონა, ხელში წყლის ჭურჭლითა და პატარა პირსახოცით, წმინდა შუამავალთან ტირილით მივიდა. შუამავალმა ცოტა წყალი დალია, ხელები და პირი დაიბანა, თავი ზემოთ წამოსწია და გოგონას უთხრა:

*„შვილო, საყელო შეიკარი და თავზე დაიხურე! შენ იმის შიში ნუ გექნება, რომ მამაშენს რაიმეს დაუშავებენ და თავიდან მოიცილებენ!“ მე ვიკითხე, თუ ვინ იყო ეს გოგონა. ხალხმა მიპასუხა, რომ ეს მისი ქალიშვილი ზეინაბი იყო.“*[1]

ალლაჰის წმინდა შუამავლის მიერ ისლამის გავრცელების გზაზე მოთმინების გამოჩენას საზღვარი არ უჩანდა. მისი საქციელი საოცარი და დასაფიქრებელი იყო. წმინდა შუამავლის ცხოვრება ბავშვობიდან გარდაცვალებამდე სულ დიდი წვალებებითა და უბედურებებით სავსე იყო. მან თავისი მამის, დედის, ბაბუის, ბიძების – ჰამზასა და აბუ თალიბის, საყვარელი მეუღლის – წმინდა ჰატიჯესა და საკუთარი შვილების დაკარგვის სიმწარე გადაიტანა. მისი საყვარელი მრავალი თანამიმდევარი თავისი ხელით ჩაასვენა საფლავში. მაგრამ ამ ყველაფერს მისთვის ხელი არ შეუშლია და არც მისი მოთმინების უნარი შეურყევია.

წმინდა შუამავლისა და მის თანამიმდევრებისათვის ყველაზე გაჭირვებულ მომენტშიც კი მოთმინებას წინა პლანზე იდგა. წმინდა შუამავალი დროდადრო თავის თანამიმდევრებს მოთმინების შესახებ ესაუბრებოდა, მათ მრავალ სამახარობლოს ატყობინებდა და გულებში სამაგიეროს იმქვეყნად აღების იმედს უსახავდა. ჰაბბაბ იბნ ერეთი გადმოგვცემს: „ერთხელ, როცა წმინდა შუამავალი ქააბას ჩრდილში ისვენებდა, მასთან მივედი. ეს ის პერიოდი იყო, როდესაც ურწმუნოებს მუსლიმანებზე დიდი ზეწოლა ჰქონდათ. წმინდა შუამავალს ვკითხე:

– ჩვენ არ გვეხმარები? ალლაჰს ჩვენს დასახმარებლად ვედრებას არ უკეთებთ, წმინდა შუამავალო? წმინდა შუამავალი წამოდგა, ჩემ წინ ჩამოჯდა და ასე მიპასუხა:

1. ჰეისემი, 6, 21.



„თქვენზე ადრე ცხოვრობდნენ ადამიანები, ვისაც შეიპყრობდნენ, წინასწარ გამზადებულ ორმოში ჩააგდებდნენ და შემდეგ სპეციალური ხერხით თავადან დაწყებული ბოლომდე შუაზე ხერხავდნენ. ასეთი წვალების მიუხედავად, მათ რწმენაზე უარს ვერ ათქმევინებდნენ; ასევე იყვნენ ადამიანები, ვისაც ზემოთ მოყვანილზე უარეს წვალებას აყენებდნენ, მაგრამ თავიანთ რწმენაზე უარს მათაც ვერ ათქმევინებდნენ. ვფიცავ ალლაჰს, რომ ეს სარწმუნოება თავისას მიაღწევს. ისეთი დრო მოვა, ადამიანი აქლემით ქვეყნის ერთი კიდიდან მეორე კიდეში იმგზავრებს და მას ალლაჰის გარდა, არავისი შეეშინდება. ცხვრების გამო მხოლოდ მგლების შიში ექნებათ. თქვენ კი ახლა გეჩქარებათ!“[1]

ალლაჰის შუამავალს ურწმუნოებთან ბრძოლაში, შეურაცყოფასა და შევიწროებასთან ერთად, მატერიალური სახსრების დეფიციტის მოთმენაც უხდებოდა. მაგრამ მას მიუხედავად ასეთი მდგომარეობისა, ალლაჰით უკმაყოფილება არასდროს გამოუთქვამს და ყოველთვის მოთმინებას იჩენდა. მასთან ერთად მისი თანამიმდევრებიც ყველაფერს ითმენდნენ. აბუ მუსა ელ-ეშარი გადმოგვცემს:

„წმინდა შუამავალთან ერთად სამოგზაუროდ წავედი. ექვსი კაცი რიგრიგობით ერთ აქლემზე ვჯდებოდით. ფეხები დაგვისივდა. მე ფეხები ისე ამტკივდა, რომ თითებიდან ფრჩხილები დამძვრა. ჭრილობებზე ნაჭრებს ვიხვევდი. ამის გამო ამ მოგზაურობას „ზატურრიყა“ (ნაჭერდახვეული) ეწოდა.“

მალე თავისი ნათქვამის გამო აბუ მუსამ ინანა და თქვა: „ამის თქმა არც ისე კარგი იყო.“ ის დაღონდა, რომ ალლაჰისთვის გაკეთებული სიკეთის გამო დაიჩივლა.“[2]

წმინდა შუამავალი, რომელიც სამყაროთა სასიხარულოდ იყო მოვლენილი, თანამიმდევრებთან ერთად ყოველგვარ ჭირს და ვარამს იზიარებდა. ამასთან, ის ამხანაგებისგან არაფრით გამოირჩეოდა.

1. ბუჰარი, მენაქიბი, 25. მენაქიბულ-ანსარი, 29.
2. ბუჰარი, მეღაზი, 31.

თუკი ხალხი შიმშილობდა, პირველ რიგში, ისინი ალლაჰის შუამავალი და მისი შინაურები იყვნენ. მიუხედავად იმისა, რომ ძლევამოსილმა ალლაჰმა თავის საყვარელ შუამავალს ამქვეყნად ყოველი სიმდიდრის ფლობა და მექის გარშემო არსებული მთების ოქროდ გადაქცევა შესთავაზა. ალლაჰის შუამავალმა სრულებით არ ისურვა ამქვეყნიური სიმდიდრე და თქვა:

„ერთ დღეს მშიერი ვიქნები და მოვითმენ, ერთ დღეს მაძღარი ვიქნები და მადლობას გეტყვი. იმიტომ, რომ რწმენის სისრულეში მოყვანა, სწორედ, ამ ორი რამით შეიძლება. ერთი – მადლიერება, მეორე კი – მოთმინება. უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

إِنَّ فِي ذَلِكَ لآيَاتٍ لِكُلِّ صَبَّارٍ شَكُورٍ

**„ჭეშმარიტად, (ამქვეყნად) ნებისმიერი მომთმენი და მადლიერისთვის (იმქვეყნად) დიდი ჯილდო არსებობს.“[1]**

მუჰამმედ შუამავალი (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) მექას აღებისა და ურწმუნოების სრული განადგურების შემდეგაც კი შორეული უდაბნოდან მოსული ბედუინების უხეშობას და უზნეობას ითმენდა. ის იტანდა ფარისევლების დაცინვას და მშვიდად განაგრძობდა სახელმწიფოს მართვას, თავის თანამიმდევრებსაც მოუწოდებდა მისგან მაგალითი აეღოთ და ისე მოქცეულიყვნენ, როგორც თვითონ აკეთებდა. აბდულლაჰ იბნ მესუდი ერთ-ერთ ჰადისში გადმოგვცემს:

„წმინდა შუამავალი ერთხელ ჰუნეინის ნადავლს ანაწილებდა. ამ დროს ადამიანებმა ის ისე შეაწუხეს, რომ მას ადრე მოსული ერთ-ერთი შუამავლის ისტორია გაახსენეს. შუამავალმა ხალხს მიმართა: „ალლაჰმა ერთი ადამიანი ხალხს შუამავლად გამოუგზავნა. ხალხმა მას სცემა და თავიც გაუტეხა. შუამავალი შუბლიდან სისხლს იწმენდდა და თან ალლაჰს ევედრებოდა: „ო, დიდო ალლაჰო! აპატიე ჩემს ხალხს,

1. სურა იბრაჰიმი, აიათი 5; ჰაქიმი, 2, 484.



რადგან არ იციან, თუ რას აკეთებენ!“[1]

ალლაჰი შუამავალი ავადმყოფობის პერიოდშიც, მიუხედავად დიდი ტკივილებისა, მოთმინების მწვერვალზე იმყოფებოდა. ერთხელ, ავადმყოფი მუჰამმედ შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) სანახავად აბუ საიდ ელ-ჰუდრი წავიდა. მან საკუთარი თვალით ნახა, თუ ეს რა ძლიერი ტკივილებით იტანჯებოდა. აბუ საიდი გადმოგვცემს:

„ხელი ზემოდან დავადე, მის სიცხეს საბნის გარეთ ვგრძნობდი.

– წმინდა შუამავალო, მაღალი სიცხე გაქვს – ვუთხარი მე.

– შუამავლები ასეთი ვართ. ჩვენ ტანჯვა სხვებზე მეტი გვაქვს, მაგრამ მისი სამაგიეროც, სხვებთან შედარებით, მეტი გვექნება, – ბრძანა შუამავალმა.

– წმინდა შუამავალო! ადამიანთა შორის ყველაზე მეტი წვალება ვისი ხვედრია? – ვკითხე მე.

– შუამავლების! – მიპასუხა მან.

– შუამავლების შემდეგ? – ვკითხე ისევ.

– ღვთისმოშიში ადამიანების! – მიპასუხა და ასე განმიმარტა: ასეთი ადამიანები გაჭირვებას ისე შეჩვეული არიან, რომ ერთი ნაბადის გარდა, არაფერი გააჩნიათ. მაგრამ მათ გაჭირვება ისე უხარიათ, როგორც თქვენ – სიმდიდრე.“[2]



წმინდა შუამავლის სურვილი, ადამიანების მიერ ცხოვრებაში დიდი თუ პატარა გაჭირვების გამო, მოთმინების გამოჩენა და ალლაჰისგან მისი სამაგიეროს მადლის მოთხოვნა იყო. ის აღნიშნავდა, რომ მომთმენი ადამიანების საბოლოო

1. იბნ ჰანბელი, 1, 456. მუსლიმი, ჯიჰადი, 105.
2. იბნ მაჯე, ფითენი, 23.

შედეგი სამოთხეა.[1] აგრეთვე, წმინდა შუამავალი აღნიშნავდა, რომ ალლაჰის მსახური ადამიანი, როდესაც ავად გახდება და მოკვდება, ის სამოთხეში წავა, ხოლო თუ გამოჯანმრთელდება, მისი ხორცი – უფრო კარგი ხორცით, სისხლი უფრო კარგი სისხლით შეიცვლება და ცოდვებისგანაც გათავისუფლდება.[2] ამიტომ, ავადმყოფობისა და სხვა ამქვეყნიური პრობლემების დროს აუცილებელია მოთმინების გამოჩენა. ცნობილი პოეტი მეჰმედ აქიფი ავადმყოფობის გამო დამწუხრებულ ერთ ადამიანს ლექსით მოთმინებისაკენ მოუწოდებდა:

„ავად ხომ ხარ, არ იფიქრო, ძმობილო,
კვნესით, დარდით, ვარამით შემკობილო,
ეს ქვეყანა როგორც კი მოწყობილა,
ავად ყოფნა მისი წესი ყოფილა,
მოითმინე, მოითმინე ძმობილო,
მორწმუნევ და მარად კეთილშობილო!“

ავადმყოფობისა და უბედურების მომთმენი ადამიანები სამოთხეს მოიგებენ. ამის ღია დამამტკიცებელი ჰადისი ასეთია:

იბნ აბბასმა ათა იბნ აბუ რაბიჰას ჰკითხა:

გაჩვენო ქალი, რომელიც სიკვდილის შემდეგ აუცილებლად სამოთხეში მოხვდება?

მან უპასუხა:

„დიახ, მაჩვენე!“ იბნ აბბასმა თხრობა განაგრძო: „აი, ის ზანგი ქალი ერთხელ წმინდა შუამავალთან მივიდა და უთხრა:

„მე ეპილეფსიით დაავადებული ქალი ვარ. როცა შეტევას მაძლევს, თავიდან თავსაფარს ვიხდი. შეევედრე ალლაჰს, გამათავისუფლოს ამ სენისგან!

წმინდა შუამავალმა უპასუხა:

*„თუ სურვილი გექნება, მოთმინება გამოიჩინე და ალლაჰი*

1. ბუჰარი, მერდა, 7.
2. მუვათთა, აინი, 5.



*სამაგიეროდ სამოთხეში წაგიყვანს. თუ გსურს, ალლაჰს ვედრებას გავუკეთებ და ავადმყოფობიდან გაგათავისუფლებს."*

ქალმა უპასუხა:

„მაშინ მირჩევნია, მოთმინება გამოვიჩინო!"[1]

წმინდა შუამავალმა თანამიმდევრებს ასწავლა, თუ ამგვარი უბედურებების დროს ალლაჰს როგორ უნდა შეევედრო. უმმუ სელემე გადმოგვცემს:

ერთხელ, წმინდა შუამავალმა, მასთან მისულ ერთ უბედურ ადამიანს ალლაჰის ნაბრძანები ვედრება ასწავლა:

„ერთხელ, შუამავალმა მუჰამმედმა (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) თავის თანამიმდევრებს უთხრა, რომ თუკი მუსლიმანს შეემთხვა რაღაც უბედურება და წაიკითხავს ვედრებას:

*„ჩვენ ალლაჰისგან მოვედით და ბოლოს მასთან უნდა დავბრუნდეთ. ო, დიდო ალლაჰო! ამ უბედურებისგან დამიცავი და (ჩემი მოთმინებისთვის) დამაჯილდოვე, მომეცი რამე უფრო უკეთესი"*, მაშინ ყოვლისშემძლე შემოქმედი, უეჭველად, შეუმსუბუქებს შემვედრებელს მდგომარეობას და დიდ ჯილდოს უბოძებს. როდესაც მე ქმარი აბუ სელემე გარდამეცვალა, მაშინ თავისთავს ვეუბნებოდი: „რომელი მუსლიმანია აბუ სელემეზე უფრო ძვირფასი? ის ხომ წმინდა შუამავლის ბრძანებით ორი ჰიჯრის გამკეთებელი ადამიანი იყო." ამასთან ერთად, ზემოთ მოყვანილი ვედრებაც ვიკითხე. მაგრამ, როგორც ვხედავთ, აბუ სელემეს ადგილას ალლაჰმა მუჰამმედ შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) მომცა.[2]

აი, წმინდა შუამავლის თანამიმდევრები მოთმინების კიდევ ერთ მაგალითს მოგვითხრობენ:

უჰუდის ბრძოლის შემდეგ აბდულ მუტალიბის ქალიშვილი საფიე, თავისი ძმის – ჰამზას მოსაძებნად შეჰიდად დაცემული მეომრებისკენ წავიდა. მისი შვილი ზუბეირი წინ გადაუდგა და უთხრა:

– წმინდა შუამავალი უკან დაბრუნებას გიბრძანებს.

1. ბუჰარი, მერდა, 6.
2. მუსლიმი, ჯენაიზი, 3.

საფიემ ჰკითხა:

– რატომ, არ შეიძლება, ძმა დავინახო? მე მაინც ვიცი, რომ ის დაკეპილი და ძალიან ცუდი სანახავი იქნება. ის ხომ ამ მდგომარეობაში ალლაჰის სიყვარულის გამო ჩავარდა. იმედი მაქვს მივითმენ და სამაგიეროს ალლაჰისგან მივიღებ. ზუბეირი წავიდა და საფიეს ნათქვამი წმინდა შუამავალს მოახსენა.

წმინდა შუამავალმა თქვა:

„გაუშვი, თუკი ასეა, ნახოს!“

საფიე მივიდა თავისი ძმის სხეულთან და ალლაჰს შეევედრა.[1]

როგორი ძლიერი თავშეკავებაა! როგორი მოთმინება და მორჩილებაა ალლაჰის ნებისადმი! თითოეული მუსლიმანისთვის საყვარელი პიროვნების – ჰამზას, მეტსახელად „ალლაჰის ლომის“ თავსდატეხილი ტრაგედია იყო მეტისმეტად მწარე.

უეჭველია, რომ მუსლიმნების ყველაზე დიდი სიმწარე და მოთმინება წმინდა შუამავლის მიერ თავისი მიმდევრების ობლად დატოვების დღე იყო. როგორც წმინდა ენესი აღნიშნავს, იმ დღეს მედინაში ყველაფერი გაშავდა. თანამიმდევრებმა ისე დაასაფლავეს იგი, არ სჯეროდათ მისი სიკვდილი.“[2] მაგრამ ამ უდიდესი ტკივილის მიუხედავად, მუსლიმანებმა ყველაფერი მოითმინეს. წმინდა შუამავალი ერთ ჰადისში ამბობს:

*„თავსდამტყდარი რაიმე უბედურების დროს, მუსლიმანებმა გაიხსენონ ჩემი გარდაცვალებით გამოწვეული უბედურება და ამის საშუალებით შეძლებენ მოთმინების გამოჩენას.“*[3]

მოთმინება ყველაზე ძლიერი და სასარგებლო წამალია. ალლაჰმა ათასი სახის წამალი გააჩინა, მაგრამ ადამიანისთვის მოთმინების მსგავსი სასარგებლო წამალი არაფერი არსებობს.

1. იბნ ჰაჯერი, ელ-ისაბე, 4, 349.
2. იბნ ჰანბელი, 3, 221, 268, 287. თირმიზი, მენაყიბი, 3.
3. მუვატტა, ჯენაიზი, 14.



## 8. ᲛᲣᲰᲐᲛᲛᲔᲓ ᲨᲣᲐᲛᲐᲕᲚᲘᲡ ᲡᲘᲛᲐᲛᲐᲪᲔ

***„(მათთვის), რომელნიც ალლაჰის კანონებს ქადაგებენ მხოლოდ მისი ეშინიათ და არავისი ეშინიათ გარდა ალლაჰისა. და (მათთვის) საკმარისია ალლაჰის მოანგარიშედ.“***

სურა აჰზაბი, აიათი 39

შეუპოვრობა, თავდადება, მამაცობა, გამბედაობა – ადამიანის დადებითი თვისებებია. ასეთი თვისებების მქონე ადამიანისთვის სიკვდილი დიდ ტრაგედიად არასდროს ითვლება.

ასეთი თვისებების მქონე ადამიანი მტრების წინააღმდეგ ბრძოლაში საფრთხეს არასდროს გაურბის და სიკვდილთან ძალიან ახლოს მიდის. ამგვარი ვაჟკაცობა ალლაჰისა და განკითხვის დღის ძლიერი რწმენისგან გამომდინარეობს.

სიმამაცის ნაკლი ჩვეულებრივი სიმხდალეა, რაც ბრძოლის ველიდან გაქცევასა და პოზიციების თვითნებურად მიტოვებაში გამოიხატება. გარდა ამისა, ცნობილია სიმამაცის სინონიმი სიტყვა „გამბედაობა“, როცა გადაწყვეტ მომენტში ადამიანი გამჭრიახობისა და სიმშვიდის უნარს ინარჩუნებს, როცა ჰგონია, რომ ყველაფერი დაკარგული და გამარჯვების მოპოვება შეუძლებელია.

გამბედაობა ჰარამის მიმართ ან სხვის დასანახად არ უნდა იქნეს გამოყენებული. გამბედაობა და მამაცობა რწმენის კანონების გათვალისწინებით უნდა მოხდეს. მაგალითად, ძალის გამოყენებით სხვისგან რაიმეს აღება, რაც შენ არ გეკუთვნის, ჰარამია.

შეუპოვრობა და გამბედაობა ყველაზე მეტად წმინდა შუამავალს გააჩნდა. აბდულლაჰ იბნ ომარი ბრძანებს: „წმინდა შუამავალზე მეტად გაბედული, შეუპოვარი და თავდადებული ადამიანი არავინ მინახავს!“[1] იმიტომ, რომ როდესაც წმინ-

1. იბნ სადი, 1, 373.

და შუამავალმა ისლამის გავრცელება დაიწყო, ეს თვისებები ძალიან მაღალ დონეზე წარმოაჩინა. ამ თვისებების გარეშე მისთვის წარმატების მიღწევა შეუძლებელი გახდებოდა. მან ყველაფერი გაიღო ალლაჰის სწორი გზის საჩვენებლად და უკან არასდროს დაუხევია.

როდესაც ყოვლისშემძლე ალლაჰმა მუსლიმანებს მექადან მედინაში ჰიჯრის გაკეთება უბრძანა, მექქელმა ურწმუნოებმა შეიტყვეს და ჭეშმარიტების ნათელი სხივის შესაჩერებლად მუჰამმედ შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელემ) მოკვლა გადაწყვიტეს. ამ მიზნით მათ მის სახლს ალყა შემოარტყეს, ხმლები იშიშვლეს და თავდასასხმელად მოემზადნენ. მაგრამ ალლაჰის შუამავალმა სრულიად უშიშრად გამოაღო კარი, ურწმუნოებს სახეში მიწა შეაყარა და მტრის რიგებისკენ უშიშრად გაემართა. ამასთან, ის სურა „იასინს“ კითხულობდა.

მედინაში ჰიჯრას შემდეგ, ალლაჰმა მუსლიმანებს ურწმუნოების წინააღმდეგ ბრძოლის ნება დართო. ამის შემდეგ, ყველამ უფრო კარგად დაინახა წმინდა შუამავლის გამბედაობა და მამაცობა, რითაც აღფრთოვანებული დარჩნენ. წმინდა ალი ბრძანებს: „ჩვენ ყველას ბედირის ბრძოლის დროს წმინდა შუამავალი გვიფარავდა. იმ დროს მტერთან ყველაზე ახლოს, ყველაზე გამბედავი და მამაცი წმინდა შუამავალი იყო.“[1]

წმინდა შუამავლის კიდევ ერთი დიდი მამაცობის მაგალითი უჰუდის ბრძოლის დროს იხილა ყველამ. ერთ-ერთი ურწმუნო აქლემზე ამხედრდა და შესაბრძოლებლად მუსლიმანების მხრიდან კაცი მოითხოვა. მან თავისი მოთხოვნა სამჯერ გაიმეორა. მუსლიმანთა მხრიდან ზუბეირი იბნ ავვამი გავიდა და ურწმუნო ადამიანს შეებრძოლა. წმინდა შუამავალმა ზუბეირს უთხრა ძირს დააგდიო. ზუბეირი ურწმუნოს ყელში სწვდა, ძირს გადმოაგდო, შემდეგ ზემოდან მოექცა და განგმირა. წმინდა შუამავალმა თქვა:

„ზუბეირი რომ არ გასულიყო საბრძოლველად, ვფიცავ ალ-

1. იბნ ჰანბელი, 1, 86.



ლაჰს, მე უნდა გავსულიყავი!“[1]

უჰუდის ბრძოლაში კიდევ ერთი ასეთი რამ მოხდა. უბეი იბნ ჰალეფი კითხულობდა: „მუჰამმედი სად არის? გამოვიდეს და შემებრძოლოს. ის თუ ცოცხალი იქნება, მაშინ მე სიცოცხლე არ მინდა“ – იძახდა და წმინდა შუამავლისკენ მიდიოდა. თანამიმდევრებს მისი შეჩერება უნდოდათ, მაგრამ წმინდა შუამავალმა უბრძანა: „გამოუშვით, მოვიდეს!“ წმინდა შუამავლის გამბედაობისა და შეუპოვრობის დამნახავი უბეი იბნ ჰალეფი უკან გაიქცა. წმინდა შუამავალმა მიაძახა: „ჰეი, მატყუარა! სად გარბიხარ?!“ და იგი წელში დაჭრა.[2]

ბრძოლის ყველაზე კრიტიკულ მომენტში ალლაჰის შუამავალი თანამეომრებს ამხნევებდა და იმედს უსახავდა. მუჰამმედ იბნ მესლემე გადმოგვცემს: როდესაც უჰუდის ბრძოლაში მუსლიმანების ჯარი დაიშალა და ყველა მთებისკენ თავის შესაფარებლად გარბოდა, ჩემი ყურებით გავიგონე, რაც მათ წმინდა შუამავალმა მათ მიაძახა:

„ხალხნო! ჩემთან მოდით! ჩემთან მოდით! მე ხომ ალლაჰის შუამავალი ვარ!“[3]

ამ ეპიზოდზე ყურანში გადმოცემულია:

إِذْ تُصْعِدُونَ وَلاَ تَلْوُونَ عَلَى أحَدٍ وَالرَّسُولُ يَدْعُوكُمْ فِي أُخْرَاكُمْ فَأَثَابَكُمْ

غَمَّاً بِغَمٍّ لِكَيْلاَ تَحْزَنُواْ عَلَى مَا فَاتَكُمْ وَلاَ مَا أَصَابَكُمْ وَاللّهُ خَبِيرٌ بِمَا تَعْمَلُونَ

**„როცა გარბოდი (უჰუდის ბრძოლის ველიდან) და უკან აღარავის ხედავდით შუამავალი უკნიდან მოგძახოდათ. .“[4]**

უჰუდის ბრძოლა შეწყდა. აბუ სუფიანი, უჰუდიდან უკან დაბრუნების წინ, წმინდა ომართან მივიდა და უთხრა: „სიტყ-

1 ჰალები. II 235.

2. იბნ სადი, II, 46.

3. ვაქიდი, 1, 237.

4. სურა ალი იმრანი, აიათი 153.

ვას გაძლევ, რომ მომავალ წელს ბედირზე თქვენს წინააღმდეგ კიდევ ერთხელ ვიბრძოლებთ!“ ომარი გაჩერდა და დაელოდა, თუ წმინდა შუამავალი რა პასუხს გასცემდა.

„კარგი, დაე, ბედირი იყოს ჩვენი მომავალი შებრძოლების ადგილი,“ – უპასუხა შუამავალმა.

ერთი წლის შემდეგ, როდესაც მოახლოვდა ბრძოლის დრო, ურწმუნოებს მუსლიმანების წინააღმდეგ ბრძოლის შიში გაუჩნდათ, მაგრამ მათმა ხელმძღვანელობამ ყველაფერი გააკეთა იმისათვის, რომ ხალხი საომრად გამოეყვანა. შეიტყვეს რა ურწმუნოები საბრძოლველად ემზადებოდნენ, ბრძოლის შიში მუსლიმანებსაც გაუჩნდათ. მაშინ წმინდა შუამავალმა თავის თანამიმდევრებს მიმართა:

*„ვფიცავ ალლაჰს, ვის ნებაზეც დამოკიდებულია ჩემი სიცოცხლე, გვერდითაც რომ არავინ მედგას, მარტოდმარტო წავალ ბედირზე ურწმუნოების წინააღმდეგ საბრძოლველად!“*

ამის შემდეგ დიდმა ღმერთმა მუსლიმებს ძალა შემატა და გამბედაობა დაუბრუნა.[1]

შემდეგი ადგილი, სადაც განსაკუთრებით გამოვლინდა შუამავალ მუჰამმედის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელემ) სიმამაცე და უშიშრობა, ჰუნეინის ბრძოლა იყო. იმ დღეს, როცა ყველა უკან გარბოდა, წმინდა შუამავალი თავის ცხენს ურწმუნოებისკენ მიაქანებდა. დიდი სურვილის მიუხედავად, თანამიმდევრებიც ვერ ახერხებდნენ მის შეჩერებას.[2]

ზემოთ მოყვანილი მაგალითებიდან გამომდინარეობს, რომ წმინდა შუამავალმა საერთოდ არ იცოდა, რა იყო შიში. ის ყოველთვის თავის თანამიმდევრებს გამბედაობის უამრავ მაგალითს აჩვენებდა. ენეს იბნ მალიქი გადმოგვცემს:

„წმინდა მუჰამმედ შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვე-

1. იბნ სადი, 2, 59.
2. მუსლიმი, ჯიჰადი, 76.



სელემ) ადამიანთაგან ყველაზე ლამაზი, ყველაზე გამბედავი და მამაცი იყო. როდესაც რაიმე ყვირილი შემოესმოდათ მედინაში და საშიშროებას იგრძნობდნენ, წმინდა შუამავალი აბუ ტალჰას ცხენზე – მენდუბზე შეჯდებოდა და იმ მხარეს წავიდოდა, საიდანაც საფრთხე იყო მოსალოდნელი. ერთხელ, ღამით მედინელებს ყვირილი და წივილ-კივილი მოესმათ. ისინი ძალიან შეშინდნენ. ყველა შეიკრიბა და იმ მხარეს წავიდა, საიდანაც ყვირილის ხმა მოესმათ. წმინდა შუამავალს ყველაზე ადრე გაეგონა ყვირილის ხმა და მარტოდმარტო წასულიყო ამბის გასაგებად. გაერკვია რა ყვირილის მიზეზი და დაეშოშმინებინა ხალხი, წმინდა შუამავალი უკან ბრუნდებოდა. ის ხმალშემორტყმული აბუ ტალჰას ცხენზე იყო ამხედრებული. შემხვედრ ხალხს მან მიმართა:

„ნუ გეშინიათ! ნუ გეშინიათ! არავითარი საშიშროება არ არის მოსალოდნელი!“[1]

იმამი ბუსირი წმინდა შუამავლის ვაჟკაცობისა და გამბედაობის შესახებ ბრძანებს:

„ვერ ნახავ მის დაუხმარებელ ვერც ერთ მეგობარს

და ვერ ნახავ მისგან გადარჩენილ ვერც ერთ მტერს!“

ალლაჰის შუამავლის ფაქიზი ხელმძღვანელობით აღზრდილი თანამიმდევრები საოცარ სიმამაცეს და გმირობას სჩადიოდნენ. წმინდა შუამავლის მამიდა-წმინდა საფიეჰენდეკის ბრძოლის დროს, ქალებსა და ბავშვებთან ერთად ჰასან იბნ საბითის სასახლეში იმყოფებოდა. ებრაული ბენი ქურეიზას ათკაციანმა ჯგუფმა ეს სასახლე ალყაში მოაქცია და ცდილობდა როგორმე შიგნით შეეღწია. ერთ-ერთი მათგანი სასახლის კარებთან დადიოდა და შესასვლელს ათვალიერებდა. ამ დროს წმინდა შუამავალი და მისი ყველა თანამიმდევარი ჰენდეკის ბრძოლაში იყო ჩართული.

1. იბნ სადი, 373. ბუჰარი, ედები, 39.





წმინდა საფიე ნათლად ხედავდა, რომ მას საფრთხე ელოდა. იმასაც ხედავდა, რომ მათ დასახმარებლად არავინ ჩანდა. ამიტომ, გადაწყვიტა რაღაც მოემოქმედებინა. ხელში სარი აიღო და იმ კარებთან მივიდა, სადაც ერთ-ერთი ებრაელი დაბორიალებდა. კარები ფრთხილად გახსნა, ებრაელს ზურგიდან მიეპარა, თავში სარი ჩაარტყა და მოკლა. ამის დამნახავმა ებრაელებმა თქვეს:

„ჩვენთან ამბავი მოვიდა, რომ აქ მყოფი ქალები დაცვის გარეშე იყვნენ, თურმე ასე არ ყოფილაო“ და უკან გაბრუნდნენ.[1]

სულიერების, ქონებისა და ნამუსის დაცვისთვის უკან არასდროს დამხევი წმინდა შუამავალი თავის თანამიმდევრებს კიდევ ერთ ასეთ მაგალითს უჩვენებს: ანსარის გვარიდან ერთ-ერთი ქალბატონი საყიდლებისთვის ერთი ებრაელის მაღაზიაში მივიდა. მაღაზიის პატრონმა ქალს შეურაცხყოფა მიაყენა და დაამდაბლა. ამის დამნახავი თანამიმდევარი ამრი ებრაელს წაეჩხუბა და მოკლა. რის გამოც ბენი ქაინუქაში ებრაელები შეიკრიბნენ და უთანასწორო ბრძოლაში ამრი იმსხვერპლეს. ამის შემდეგ სიტუაცია გართულდა. ბოლოს წმინდა შუამავალმა ბენი ქაინუქას ებრაელებს ომი გამოუცხადა.[2]

ალლაჰის შუამავლისგან მაგალითის ამღები ნეჯმეთთინ ქუბრა, სამშობლოს დაცვისთვის ბრძოლის დროს თავისი მოსწავლეების ამარა დარჩენილი, გმირულ ბრძოლაში შეჰიდად დაეცა. ამ საქციელით მან ყველას მამაცობისა და თავდადების მაგალითი აჩვენა.

1. ჰეისემი, 6, 133-134.
2. ვაქიდი, 1, 176-177.







## 9. ხელგაშლილობა

*„რომელნიც, (წყალობად) გაიღებენ თავიანთ ქონებას ღამით და დღისით, მალულად და აშკარად, მათთვისაა საზღაური თავიანთ ღმერთთან. არ ჰქონდეთ მათ შიში და არც დამწუხრდნენ“*

სურა ბაყარა, აიათი 274

ხელგაშლილობა – სხვაზე დახმარებას, მოწყალების გაღებას, პატივისცემასა და სილამაზეს ნიშნავს. შეძლებისდაგვარად გაჭირვებულებზე ხელის გაწოდება და მათთვის დახმარების გაწევა ალლაჰის საყვარელი საქმეებიდან ერთ-ერთია. ისლამის მცოდნეები ამ თვისებას ამგვარად ახარისხებენ:

– ქონების ერთი ნაწილის სხვაზე მიცემა ხელგაშლილობის ერთ-ერთი სახეა;

– აბუ ბაქრის მიერ ჯიჰადისთვის გაკეთებული შეწირულობა, ანუ ქონების უმეტესი ნაწილის დარიგებაც ხელგაშლილობის სახეა.

– ადამიანის მიერ, მისთვის საჭირო რამის, მასზე უფრო გაჭირვებულ ადამიანზე მიცემაც ხელგაშლილობაა.

გაჭირვებულებზე, ამხანაგებსა და ნათესავებზე დახმარება სასიკეთო საქმეა. ეს თვისება ხელგაშლილი ადამიანის თვისებაა. მაგრამ ამ საკითხში მთავარი – სხვაზე დახმარების გამწევი ადამიანის განზრახვა და მიზეზია. თავის გამოჩენის ან სხვის დასანახად გაკეთებულ ამგვარ საქმიანობას ყოველგვარი ფასი დაკარგული აქვს. ნამდვილი ხელგაშლილობა ალლაჰის სიყვარულით გაკეთებული საქმეა.

ხელგაშლილობა ალლაჰის თვისებებიდან ერთ-ერთია. ალლაჰის ერთ-ერთი სახელი „ელ-ქერიმ“ უსაზღვრო ხელგაშლილის მნიშვნელობას ატარებს.[1] გარდა ამისა, ალლაჰის სხვა

1. სურა ელ-ინფითარი, აიათი 6.





სახელები, როგორიც არის: „ერ-რაჰმან“, „ერ-რაუფ“, „ერ-რაჰიმ“, „ელ-ვეჰჰაბ“, „ელ-ლატიფ“, „ეთ-თევვაბ“, „ელ-ღაფფარ“, „ელ-ღაფუვვ“, „ელ-ჰადი“ – ალლაჰის ხელგაშლილობის სხვადასხვა ფორმის მნიშვნელობას ატარებს. წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„ალლაჰი უდიდესი ხელგაშლილი და მოწყალეა. ამიტომ მას ხელგაშლილი ადამიანები უფრო უყვარს. ამასთან ერთად, მას მშვენიერი ზნეობის ადამიანები უყვარს და სულელური თვისებების მქონეები-არა.*[1]

*„უეჭველია, რომ ალლაჰი ლამაზია და სილამაზე მოსწონს, სუფთაა და სისუფთავე უყვარს. ხელგაშლილია და ხელგაშლილობა მოსწონს.“*[2]

ამ ჰადისით წმინდა შუამავალმა ალლაჰის თვისებების შესახებ ისაუბრა.

ეს მშვენიერი სახელები გვიჩვენებს, რომ ნამდვილი ხელგაშლილობა მხოლოდ ალლაჰს ახასიათებს, ვინაიდან მხოლოდ მან იცის, თუ მის ქმნილებათაგან ვის, სად, რამდენად ესაჭიროება ის, ამასთან ერთად, ის არავისზე დამოკიდებული არ არის, მას არც არაფერი აკლია. ის სრულყოფილია და არავისგან არაფერს არ მოელის. როგორც იბნ არაბი ამბობდა, გულმოწყალე ალლაჰმა გააჩინა სამყარო, როცა ამქვეყნად არაფერი არ იყო და ამით თავისი ხელგაშლილობა გამოამჟღავნა.“

გულმოწყალე და ხელგაშლილ ალლაჰს სურს მისი შექმნილები და მონა-მსახურებიც ხელგაშლილი იყვნენ და სხვებს დაეხმარონ. ძვირფასი ყურანი გადმოგვცემს:

يَا أَيُّهَا الَّذِينَ آمَنُواْ أَنفِقُواْ مِمَّا رَزَقْنَاكُم مِّن قَبْلِ أَن يَأْتِيَ يَوْمٌ لاَّ بَيْعٌ فِيهِ وَلاَ خُلَّةٌ وَلاَ شَفَاعَةٌ وَالْكَافِرُونَ هُمُ الظَّالِمُونَ

1. სუიუთი, 1, 60.
2. თირმიზი, ედები, 41.



**„ო, თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! ჩვენს მიერ ბოძებულ ქონებისგან** (ზექათი) **გაეცით მანამ, ვიდრე არ მოსულა დღე, რომელშიც არც ვაჭრობა, არც მეგობრობა და არც შუამდგომლობა აღარ იქნება. და ურწმუნონი სწორედ უსამართლონი არიან."[1]** (სურა ბაყარა, აიათი 254)

ალლაჰმა ამ აიათით აღნიშნა, რომ ხელგაშლილობა მხოლოდ ამქვეყნად არის შესაძლებელი. როდესაც ადამიანს სიკვდილი ეწევა, მას ამის გაკეთება აღარ შეეძლება. ის ქვეყანა ამგვარი საქმეების ადგილი კი არა, ანგარიშის გასწორების ადგილია. ამასთან ერთად, ალლაჰი აღნიშნავს, რომ ხელგაშლილი ადამიანი თავისი საქციელით იმქვეყნად მრავალი ტანჯვა-წამებისგან თავს გადაირჩენს. ხოლო ვინც ამას არ გააკეთებს, ის თავისთავს დიდ ზარალს მიაყენებს.

ყურანის ზოგიერთ აიათში ხელგაშლილობა ვაჭრობასთანაა შედარებული და ახსნილია როგორც ალლაჰზე გადაცემული სესხი, რომელსაც მორწმუნეები იმქვეყნად ალლაჰისგან დაიბრუნებენ.

مَن ذَا الَّذِي يُقْرِضُ اللّهَ قَرْضاً حَسَناً فَيُضَاعِفَهُ لَهُ وَلَهُ أَجْرٌ كَرِيمٌ

**„ვინ არის იგი, რომელიც ასესხებს ალლაჰს კეთის სესხს. იგი** (ალლაჰი) **მას** (სესხს) **გაარმაგებას და** (ისე) **დაუბრუნებს სწორედ მისთვისაა დალოცვილი საზღაური.!"[2]** (სურა ჰადიდი, აიათი 11)

ალლაჰის მიერ ადამიანებისგან სესხის მოთხოვნა, თავიანთი ქონების გაჭირვებულ ადამიანებზე დარიგებით განისაზღვრება. ამ თემასთან დაკავშირებით, ალლაჰი ყურანის ერთ-ერთ აიათში ასე ბრძანებს:

وَإِن كَانَ ذُو عُسْرَةٍ فَنَظِرَةٌ إِلَى مَيْسَرَةٍ وَأَن تَصَدَّقُواْ خَيْرٌ لَّكُمْ

إِن كُنتُمْ تَعْلَمُون

1. სურა ბაყარა, აიათი 254.
2. სურა ჰადიდი, აიათი 11.





**„თუკი** (მოვალე) **გასაჭირში იმყოფება, გადაუვადეთ, ვიდრე მისი მდგომარეობა არ გაუმჯობესდება. ხოლო, თუკი თქვენ** (ვალს) **აპატიებთ, თქვენთვის ის უკეთესია** რომ უკეთესია.[1]

მუჰამმედ შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) აღნიშნავდა, რომ განკითხვის დღეს ყველას ხელგაშლილი ადამიანის შეშურდება. ის აცხადებს:

*„მხოლოდ ორი ადამიანია შესაშური: ერთი, რომელსაც ალლაჰი ქონებას მისცემს და ის ამ ქონებას გაჭირვებულ ადამიანებს დაურიგებს და მეორე, რომელსაც ალლაჰი ცოდნას მისცემს და ის ამ ცოდნას სხვას გადასცემს.“*[2]

ქონება და ფუფუნება მხოლოდ ალლაჰს ეკუთვნის და სარჩო-საკვების მიმცემიც მხოლოდ ის არის. ალლაჰის ბრძანებით, მდიდარი ადამიანის ქონებაში გაჭირვებულსაც თავისი წილი გააჩნია. ამიტომ ყველაზე მართალი გადაწყვეტილება ჭეშმარიტების გზაზე ალლაჰის ხათრით გაღებული ქონების დახარჯვა იქნება. ხელგაშლილობაც სწორედ ამ საქციელით გამოიხატება.

ხელგაშლილობას როგორც ამქვეყნად, ისე იმქვეყნად მრავალი სიკეთე მოაქვს. მთავარი ის არის, რომ ხელგაშლილი ადამიანი ალლაჰს უყვარს და მისდამი სიყვარულს ადამიანებსაც უნერგავს. ბოლოს და ბოლოს ასეთი ადამიანი სამოთხესთან – ახლოს და ჯოჯოხეთს დაშორებული აღმოჩნდება. წმინდა შუამავალი კიდევ ერთ ჰადისში ასე ბრძანებს:

*„ხელგაშლილი ადამიანი ალლაჰთან, სამოთხესთან, ადამიანებთან – ახლოს, ხოლო ჯოჯოხეთის ცეცხლისგან შორს დგას; ძუნწი ადამიანი კი – ალლაჰის სამოთხის, ადამიანებისგან – შორს, ხოლო ჯოჯოხეთის ცეცხლთან ახლოს დგას; ალლაჰისთვის ხელგაშლილი გაუნათლებელი ადამიანი განათლებულ, ღვთისმსახურ, მაგრამ ძუნწ ადამიანზე უფრო საყვარელია.“*[3]

ამ მიზეზის გამო, ძუნწი და თავმომწონე ადამიანი მეგო-

1. სურა ბაყარა, აიათი 280.
2. ბუჰარი, ილიმი, 15.
3. თირმიზი, ბირრი, 40.

ბრად არ გამოდგება.

ალლაჰის შუამავალში ქონების, სულისა და ცოდნის ხელგაშლილობა ყველაზე ძლიერადაა თავმოყრილი. მისი საქმე, ალლაჰის მიერ ნაბრძანები სწორი გზის ხალხზე ჩვენება, გაუნათლებელ ადამიანებზე ცოდნის გადაცემა, მშიერი ადამიანების დაპურება, გაჭირვებულ ადამიანებზე დახმარება და ადამიანთა სხვადასხვა სახის პრობლემის მოგვარება იყო. აბდულლაჰ იბნ აბბასი საყვარელი წმინდა შუამავლის ხელგაშლილობის შესახებ გადმოგვცემს:

*„წმინდა შუამავალი ადამიანთაგან ყველაზე ხელგაშლილი იყო. რამაზნის მთვარეში კი – უფრო მეტად ხელგაშლილი, რადგან ჯებრაილ ანგელოზი ამ დროს ყოველთვის მასთან ჩამოდიოდა და ერთად იყვნენ. ისინი ყურანს ერთად კითხულობდნენ. სწორედ ამიტომ, ამ დღეების განმავლობაში წმინდა შუამავალი უფრო მეტად ხელგაშლილი ჩანდა."*[1]

მევლანა ჰალიდ ბაღდადი, ალლაჰის შუამავლის ხელგაშლილობის შესახებ, ბრძანებს:

*„ის იმდენად ხელგაშლილი ადამიანი იყო, რომ მისი გულუხვობით ზღვის ფსკერიდან მარგალიტი ამოტივტივდებოდა, სიპი ქვები ზურმუხტის – თვალებად და ეკლები ვარდებად გადაიქცეოდა. ბაღჩაში მისი სიკეთეების შესახებ რომ გვესაუბრა სიხარულით არც ერთი კვირტი გადაუფურჩქნავი არ დარჩებოდა."*[2]

წმინდა შუამავალს საჭიროზე მეტი ქონების შენახვა არ უყვარდა. ზედმეტ ყველაფერს სასწრაფოდ გაჭირვებულებს ურიგებდა. ამის ჩვენზე გადმომცემი წმინდა ომარი ერთხელ თავის შვილთან მივიდა და სუფრასთან დაჯდა. საჭმელად ხორცი იყო. წმინდა ომარმა იგრძნო, რომ ხორცში, მისი ქონის გარდა, სხვა ცხიმი დაემატებინათ. წმინდა ომარმა ბრძანა: *„წმინდა შუამავლის სახლში ასეთი რამ ჯერ არ ყოფილა, რომ მის სუფრაზე ერთდროულად ქონი და კარაქი ყოფილიყო.*

1. მუსლიმი, ფეზაილი, 50.
2. დივანი, გვ. 65-66.

*მას რომ ამის საშუალება ჰქონოდა, აუცილებლად ერთს სხვას მისცემდა.“* ამ სიტყვების შემდეგ წმინდა ომარმა უარი თქვა ჭამაზე და წავიდა.[1]

წმინდა შუამავალს როცა რაიმეს მოსთხოვდი, უარს არასდროს გეტყოდა.[2] ჰასან იბნ საბითი წმინდა შუამავლის შესახებ სიტყვებს ლექსად ამბობს:

„შეჰადეთის“ სიტყვების გარდა, მის ლექსიკონში არ იყო სხვა რამ. თუნდ არ ყოფილიყო შეჰადეთის სიტყვები, მისგან „არას“ ვერ გაიგონებდით.[3]

წმინდა შუამავალს თუკი ვინმე რაიმეს მოსთხოვდა და იმ დროისათვის არ გააჩნდა, დაისესხებდა და გაჭირვებულ ადამიანს ხელს გაუმართავდა. ერთხელ ერთმა ადამიანმა მას რაღაც სთხოვა. წმინდა შუამავალმა უთხრა: „ახლა შენზე მოსაცემი რამე არ გამაჩნია, წადი და ჩემი სახელით იყიდე. როდესაც მექნება, მე გადავიხდი!“ წმინდა შუამავლის ასეთ გაჭირვებასა და ვალში ჩავარდნა წმინდა ომარს არ მოეწონა და უთხრა:

– წმინდა შუამავალო, თუ გაგაჩნია მისცემ, თუ არ გაქვს, მაშინ სხვაზე მიცემას ალლაჰი არ გავალდებულებს! წმინდა შუამავალს ომარის ნათქვამი სიტყვები არ მოეწონა, რაც მისი სახით აშკარად გამოიხატა. ამის გამო, ერთ-ერთმა ანსარმა თქვა:

– წმინდა შუამავალო! დაე, შენი გზის მსხვერპლი იყონ ჩემი მშობლები! მიეცი! არ შეგეშინდეს ცათა მფლობელი შეგიმცირებს შენ სარჩო-საკვებს! ამ თანამიმდევრის სიტყვები ალლაჰის შუამავალს ძალიან მოეწონა და ღიმილით თქვა:

– *„დიახ, მე მებრძანა ასე მოვიქცე!“*[4]

წმინდა შუამავლის ხელგაშლილობა იმაზე უფრო მეტია, ვიდრე ავღნიშნეთ. ის იმ ადამინებსაც ეხმარებოდა, ვისაც რცხ-

1. იბნ მაჯე, ეთიმე, 57.
2. ბუჰარი ედები, 39.
3. ბაღდადი, 9, 210.
4. ჰეისემი, 10, 242.



ვენოდა მოთხოვნა, მაგრამ ძალიან უჭირდა. როგორც ბილალი გვიყვება, ის არასდროს აგროვებდა ფულს, მაშინვე გასცემდა სხვებს, რაც თუ მის ხელში მოხვდებოდა. ამასთან, მისთვის არავითარი მნიშვნელობა ჰქონდა რაოდენობას, ორ დირჰემსაც სხვადასხვა ცხოველების ნახირით სავსე მინდორსაც ერთი ფასი ჰქონდა.“[1]

ჰასან იბნ საბითი აღნიშნავს, რომ წმინდა შუამავალი რა მდგომარეობაშიც არ უნდა ყოფილიყო, მაშინაც კი, როცა ძალზე გაჭირვებული დრო იყო, თავისას მაინც აკეთებდა. ერთ-ერთი პოეტის ლექსში წმინდა შუამავლის ხელგაშლილობის შესახებ ასეთი შედარებაა გადმოცემული:

*„ვინმეს რომ შენ ღრუბელზე შეედარებინე, შეცდომა იქნებოდა, რადგან ღრუბელი იძლევა და ტირის, შენ კი გასცემ და გეღიმება.“*

როცა ვიგებთ ამ წმინდა შუამავლის ხელგაშლილობას შემდეგ, ჩვენ იოლად ვწვდებით არსს, სადაც ალლაჰმა მას „რაუფი და რაჰიმი“ (მოსიყვარულე და შემბრალებელი) უწოდა.[2] მისი სული ჰგავდა მოწყალებისა და თანაგრძნობის ოკეანეს დამ თელ კაცობრიობას მოიცავდა.

წმინდა შუამავალი მთელი დედამიწისთვის კეთილმოსურნე იყო. მასთან ახლოს მცხოვრებ ადამიანებს ყოველთვის უფრო მეტს აკონტროლებდა. გაჭირვებაში ჩავარდნილებს დახმარებას უწევდა. ხელგაშლილობის კიდევ ერთი მაგალითი წმინდა ჯაბირისა და მის ვაჭრობაში გამოიხატება. ზათურრიყას ბრძოლიდან დაბრუნებისას ალლაჰის შუამავალი წმინდა ჯაბირს ესაუბრებოდა. ამ საუბარში მან გაიგო, რომ ახალდაქორწინებულ წმინდა ჯაბირს დიდი ვალი ჰქონდა დაგროვილი. წმინდა შუამავალმა ჰკითხა მას, თუ ხელთარსებული ქონებიდან ამ დროისათვის რა გააჩნდა. წმინდა ჯაბირმა უპასუხა, რომ ახლა მხოლოდ ერთი აქლემი ჰყავდა. მისი ვალიდან გამისვლის მიზნით წმინდა შუამავალმა შესთავაზა, აქლემი მისთვის მიეყიდა.

1. აბუ დავუდი, ჰარაჯი, 33, 35.
2. სურა თევბე, აიათი 128.

წმინდა ჯაბირმა ალლაჰის შუამავალს იმ პირობით მიჰყიდა აქლემი, რომ მედინაში ჩასვლამდე მისით მგზავრობის უფლება ექნებოდა. მედინაში ჩასვლის შემდეგ ჯაბირმა მიყიდული აქლემი წმინდა შუამავალს მიუყვანა. იქ ის ისეთი ამბის მოწმე გახდა, ყველა განცვიფრებული დარჩა. ალლაჰის შუამავალმა არა მარტო ნაყიდი აქლემის საფასური გადაუხადა წმინდა ჯაბირს აქლემიც მასვე საჩუქრად დაუტოვა.[1]

შემდეგ წმინდა ჯაბირი ყვებოდა:

გადამიხადა რა ალლაჰის შუამავალმა აქლემის საფასური და აქლემიც მაჩუქა, ერთ ნაცნობ ებრაელს შევხვდი და მომხდარის შესახებ მოვუყევი. ის ძალიან განცვიფრებული დარჩა და ერთსა და იმავე კითხვას იმეორებდა:

„ე. ი. აქლემის საფასური გადაგიხადა და შემდეგ აქლემიც გაჩუქა?!“ მე ვიდექი და განუწყვეტლივ ვიმეორებდი სიტყვას დიახ! დიახ! დიახ![2]

ამ ვაჭრობით ალლაჰის შუამავლის მიზანი წმინდა ჯაბირის ეკონომიკური მდგომარეობის გამოსწორება იყო. ის მას ისე მოექცა, თითქოს ჩვეულებრივ ვაჭრობას აპირებდა. აქლემში საფასურზე მეტიც კი გადაიხადა. მუსლიმანები ამ გარემოებამ ისე აღაფრთოვანა, რომ იმ ღამეს „ლაილათულ ბაირ“ (აქლემის ღამე) უწოდეს.

ფართოდ ცნობილია შუამავლის ხელგაშლილობის კიდევ ერთი ისტორია, რომელიც არანაკლებ საინტერესო და გასაკვირია. ყურაიშების მოწინავე თავადებიდან საფვან იბნ უმეიეს, მექას აღების შემდეგ, ისლამი მიღებული არ ჰქონდა, მაგრამ ჰუნეინისა და ტაიფის ბრძოლებში, წმინდა შუამავალს გვერდიდან არ მოშორებია და მასთან ერთად იბრძოდა. ბრძოლის დამთავრების შემდეგ წმინდა შუამავალი თვალს ადევნებდა საფვანს, თუ როგორი აღტაცებით გაჰყურებდა იმ ადგილებს, სადაც სავსე იყო ცხვარი, საქონელი და კიდევ ბევრი თვალწარმტაცი რამ, რაც მუსლიმანების საკუთრებად იქცა. წმინდა

1. ბუჰარი, ჯიჰადი, 49. ბუიუ, 34. მუსლიმი, მუსაქათი, 109.
2. იბნ ჰანბელი, 3, 303.



შუამავალმა საფვანს უთხრა:

– აბუ ვაჰბ! ეს ტერიტორია ძალიან მოგწონს?

საფვანმა უპასუხა:

– დიახ!

– ეს ტერიტორიაც და ყველაფერი ისიც, რაც შიგნით არსებობს, შენი იყოს! – უთხრა ალლაჰის შუამავალმა.

– შუამავლის გარდა ასეთი ხელგაშლილი სხვა ადამიანი არ შეიძლება იყოს, – თქვა აბუ ვაჰბმა და გამუსლიმანდა.[1]

ამის შემდეგ ყურაიშებთან დაბრუნდა და უთხრა:

– ჩემო მოდგმავ, გამუსლიმანდით! ვფიცავ ალლაჰს, მუჰამმედი ისეთ სიკეთეებს სჩადის, რომ გაჭირვებისა და უქონლობის საერთო არ ეშინია.[2]

ამ მაგალითიდან ნათლად ჩანს, თუ რა დამოკიდებულება ჰქონდა წმინდა შუამავალს ამქვეყნიური ქონებისა და სიმდიდრის მიმართ. ყველა მაგალითში ნათლად არის ასახული, რომ ის არანაირ ქონებას არ გააჩერებდა და არ შეინახავდა. რასაც ნახავდა, ყველაფერს იმწუთას სხვას აძლევდა.[3] ქონების სხვაზე დარიგებამდე ის სიმშვიდეს ვერ პოულობდა. წმინდა ბილალის გადმოცემით ვიცით, რომ ერთხელ მის ხელში არსებული ორი დირჰემის დაუნაწილებლად სახლში არ დაბრუნებულა და ორი დღე მეჩეთში გაატარა.[4]

ხელგაშლილობის მწვერვალზე მყოფი წმინდა შუამავალი, თავის თანამიმდევრებს როგორც კი საკითხთან დაკავშირებით რაიმე სისუსტეს შეამჩნევდა, მაშინვე სწორი მოქმედებისკენ მოუწოდებდა. ერთ დღეს წმინდა შუამავალი ამრ იბნ ავფის გვართა საცხოვრებელ ადგილას წავიდა:

– ანსარის ხალხნო! – მიმართა მათ.

1. ვაქიდი, 2, 854-855.
2. მუსლიმი, ფედაილი, 57-58.
3. აბუ დავუდი, ჰარაჯი, 33, 35.
4. იბნ ჰაბბანი, 14, 262-264.





– ბრძანე, წმინდა შუამავალო! – უპასუხეს ანსარებმა.

– თქვენ ისლამის მიღებამდეც ხელგაშლილი იყავით და გაჭირვებულ ადამიანებს დახმარებას უწევდით. ახლა კი, როდესაც სწორ გზაზე დგახართ და ხედავთ, თქვენი შუამავალი როგორ იქცევა, ქონების შენახვა და დაგროვება დაიწყეთ? თითოეული ადამიანი აუცილებლად მიიღებს იმას, რაც ეკუთვნის. მას მიეწერება ის სარგებელიც, რომელიც თვით ველურმა ცხოველებმა და ფრინველებმა მიიღეს.“

ამის შემდეგ ავფის გვარის მცხოვრებლები ხურმის ბაღჩებისაკენ გაეშურნენ და ძალიან მალე გარშემორტყმული კედლის ოცდაათი კარი გაიხსნა,[1] რადგან ყოვლისშემძლე ალლაჰი ბრძანებს:

أَنفَقْتُم مِّن شَيْءٍ فَهُوَ يُخْلِفُهُ وَهُوَ خَيْرُ الرَّازِقِينَ

**„რასაც** (მოწყალებად) **გაიღებთ, მას აგინაზღაურებთ. ის სარჩო-საკვების მომცემთაგან ყველაზე საუკეთესოა.“[2]**

ალლაჰის შუამავლის კეთილშობილი თანამიმდევრები, რომლებიც გზის გამკვალავ ვარსკვლავებად წარმოგვიდგებიან, ისე როგორც ამ საკითხთან დაკავშირებით, უქბე იბნ ამრი მოგვითხრობს: უდიდესი მასწავლებელი, საკვირველ ხელგაშლილობას ამჟღავნებდნენ, რომელიც ჩვენთვის ნამდვილად მისაბაძი მაგალითია.

მოწყალების გაღებისაიათი როცა ჩამოვიდა, მოგებული ქონება ზურგზე ავიკიდეთ და გაჭირვებულებზე დარიგება დავიწყეთ. ამ დროს ერთი ადამიანი გამოჩნდა და დიდძალი რაოდენობის მოწყალება გაიღო. ურწმუნოებმა თქვეს, რომ მან ეს სხვის დასანახად გააკეთა და ამით თავი გამოიჩინაო. ცოტა ხნის შემდეგ კვლავ ერთი ადამიანი გამოჩნდა, რომელმაც ერთი მუჭა ხურმა გაიღო მოწყალებად. ურწმუნოებმა ამის გამო თქვეს, რომ ალლაჰს მისი ერთი მუჭა ხურმის არაფერი უჭირსო. ამის

1. ჰაქიმი, 4, 148.

2. სურა სებე, აიათი 39.



გამო, უზენაესმა ალლაჰმა მუჰამმედ შუამავალს შემდეგი აიათი გარდმოუვლინა:

الَّذِينَ يَلْمِزُونَ الْمُطَّوِّعِينَ مِنَ

الْمُؤْمِنِينَ فِي الصَّدَقَاتِ وَالَّذِينَ لاَ يَجِدُونَ إِلاَّ

جُهْدَهُمْ فَيَسْخَرُونَ مِنْهُمْ سَخِرَ اللّٰهُ مِنْهُمْ وَلَهُمْ عَذَابٌ أَلِيمٌ

**„რომელნიც, დასცინიან და მახსრად იგდებენ ნებაყოფილებით წყალობის გამღებ მორწმუნეებს და მათ, რომელნიც წყალობის გასაცემად, ვერ(აფერს) პოულობენ გარდა თავიანთი (ფიზიკური) შესაძლებლობებისა. ალლაჰი მახსრად (ა)იგდებს მათ და მოუმზადა წამება მწარე!"[1]**

გადმოცემული ჰადისების მიხედვით, ცნობილია, რომ ბევრი ქონების მოწყალებად გამღები ადამიანი აბდურრაჰმან იბნ ავფი იყო. მან თავისი ქონების ნახევარი მოწყალებად გაიღო, რაც ოთხი ათას დირჰემს შეადგენდა. ერთი მუჭა ხურმით მოწყალების გამღები ადამიანი კი აბუ აქილ ელ-ანსარი იყო, რომელმაც ორი მუჭა ხურმის გამო, მთელი ღამე ზურგით წყალი ზიდა, ხოლო მეორე დღეს ნახევარი სახლში დატოვა და ნახევარი მოწყალებად გაიღო. ამ მაგალითის არსი იმაში მდგომარეობს, რომ წმინდა შუამავლის თანამიმდევრები თავიანთი ქონების ნახევარს მოწყალებად გასცემდნენ. მათ მიერ გაღებული მოწყალების რაოდენობა რომ შეიცვალოს, ამას დიდი მნიშვნელობა არ ექნება. მთავარი მათი გადადგმული ნაბიჯია და ის არასდროს შეიცვლება.

ზემოთ მოყვანილი მაგალითების მაჩვენებელი თანამიმდევრები, კაცობრიობისთვის სანიმუშო ადამიანებად იქცნენ. სიკვდილის შემდეგ მათ არავითარი სასახლე, ქონება და სიმდიდრე არ დაუტოვებიათ. ამქვეყნად მათ მიერ აშენებული მრავალი სამლოცველო და სასწავლებელი დატოვეს, რითაც თავიანთ ნაცხოვრებ მიწაზე ისლამის ბეჭედი დასვეს. რაც ამქვეყნად იშ-

1. სურა თევბე, აიათი 79 (ბუჰარი, ზექათი, 10. მუსლიმი, ზექათი, 72.





ოვეს – ყველაფერი თავიანთი ხელგაშლილობით გაჭირვებულ ადამიანებს დაურიგეს. მათ ხელგაშლილობა ისე შეიყვარეს, რომ მოსული სტუმრის მიღებაში ერთმანეთს ეჯიბრებოდნენ.

XIV საუკუნეში სახელგანთქმულმა ტუნისელმა მოგზაურმა იბნ ბათუთამ ისლამური სამყაროს ყველა ქალაქი და სოფელი შემოიარა. ერთ-ერთი მოგზაურობის დროს ის თავისი ამხანაგებით ქალაქ დენიზლიში შევიდა, რომელსაც მაშინ ლადიქიე ერქვა. იქ მან თავის დღიურში ასეთი ჩანაწერი გააკეთა:

„ქალაქში რომ შევედით, მაღაზიებიდან ხალხი გამოდიოდა. ისინი ჩვენს ცხენებს აღვირში ხელს სტაცებდნენ და მათკენ ექაჩებოდნენ. ამ დროს ადამიანთა მეორე ჯგუფი გამოჩნდა და მათ შორის ჩხუბი გაჩაღდა. ურთიერთობა ისე გამწვავდა, რომ ზოგიერთმა იარაღიც კი მოიმარჯვა და საბრძოლველად მოემზადა. მათი საუბრის ჩვენ არაფერი გაგვეგებოდა, ამიტომ ძალიან შეგვეშინდა. ამ დროს ერთი ადამიანი გამოგვეცხადა, რომელმაც არაბული იცოდა. ის ჰაჯობაზე ნამყოფი ყოფილიყო მას ვკითხეთ, თუ ამ ადამიანებს ჩვენგან რა სურდათ. მან გვითხრა, რომ ეს ადამიანები უაღრესად ხელგაშლილი ხალხი იყო. ჩვენთან პირველად მოსული ადამიანები – სინანის, ხოლო შემდეგ მოსული დუმანის ხელქვეითები იყვნენ. ორივე მხარეს ჩვენი სტუმრად წაყვანა სურდა და სწორედ ეს იყო მათი ჩხუბის მიზეზი. მათი სტუმართმოყვარეობის სიყვარულისგან განცვიფრებას საზღვარი არ ჰქონდა. ბოლოს გადაწყვეტილება მიიღეს, წილისყრით გაერკვიათ, თუ ვისი სტუმრები ვიქნებოდით. წილისყრის შედეგად სინანის სტუმრები აღმოვჩნდით. სინანმა როცა გაიგო, შემოგვეგება და სტუმრად წაგვიყვანა. ჩვენ სხვადასხვა ხორაგით გაგვიმასპინძლდნენ. ცოტა დავისვენეთ და შემდეგ ალი სინანმა ყველა აბანოში წაგვიყვანა. აბანოდან გამოსვლის შემდეგ, კიდევ ერთი მდიდრული სუფრა გაიშალა. საჭმლის ჭამის შემდეგ მშვენიერი ხმის მქონე ჰაფიზის[1] ყურანის კითხვა მოვისმინეთ და სხვადასხვაგვარი ღვთისმსახურება გავაკეთეთ. მეორე დღისთვის ჩვენ დუმანის ხალხი გველოდებოდა, რათა

1. ჰაქიმი, 4, 148.

2 . ჰაფიზი – ყურანის ზეპირად მცოდნე ადამიანი



სტუმრად წავეყვანეთ. იქაც წავედით და არაჩვეულებრივი სტუმართმოყვარეობა ვიხილეთ.[1]

ქალი პოეტი ჰალიდე ნუსრათი ჟურნალ „ისლამის შეკრებაში“ გამოქვეყნებულ სტატიაში იძლეოდა რა თავისი წინაპრების ხელგაშლილობის ცნებას, რომლებიც შუამავალ მუჰამმედის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) მაღალი ზნეობით იყვნენ გამსჭვალული, წერდა:

„არც ისე დიდი ხნის წინ, დაახლოებით ორმოცი წლის უკან, დიდებულ სასახლეებთან ერთად პატარა, მოკრძალებული, სისუფთავით და აკურატულობით გამორჩეული სახლებიც იყო. მათში, ჩვეულებრივ, ღარიბი ოჯახები, ხანდაზმული მოხუცები და მარტოხელა ქვრივები ცხოვრობდნენ. ასევე, ნათესავებისა და ახლობლების გარეშე დარჩენილი ობლებიც იყვნენ. ისინი მშვიდად, ბედნიერად და მდიდრულად ცხოვრობდნენ, საჭმელს, რომელიც მანქანებით რამაზნის თვეში სასახლეებში მიჰქონდათ, ნაწილ-ნაწილ ყოფდნენ და ღარიბებს სახლებში უნაწილებდნენ. სურსათი მალულად მიჰქონდათ, რათა არავის დაენახა და ღარიბ ხალხს ღირსება არ შელახოდა. ძველად ჩვენი ბებიები იტყოდნენ: „მარცხენა ხელით მოცემული, მარჯვენამ არ უნდა იცოდესო!“ ამჟამად, ოღონდ ვინმე ვინმეს დაეხმაროს, ცდილობს იმწუთას სურათი გადაიღოს და მეორე დღეს გაზეთის წინა გვერდზე განათავსოს.

იმ დროს ავადმყოფებისა და მიცვალებულების მხრივაც დიდ ხელგაშლილობას და მზრუნველობას იჩენდნენ.

აქედან გამომდინარე, ხელგაშლილობა მუსლიმანი ადამიანის ყველაზე კარგი თვისებაა. მუსლიმანი ადამიანის სხვაგვარად მოქცევა ყოვლადშეუძლებელია, რადგან გულში რწმენა და სიძუნწე ერთად ვერ მოთავსდება. წმინდა ენესის გადმოცემული შემდეგი ჰადისი ამის დამამტკიცებელი მაგალითია:

„ერთი კაცი გარდაიცვალა. ერთ-ერთმა ადამიანმა წმინდა შუამავლის გასაგონად ხმამაღლა წარმოთქვა: „სამოთხე მისთვის ჰალალი იყოს!“ წმინდა შუამავალმა ჰკითხა: საიდან იცი?

1. იბნ ბათუთა, გვ. 305-306.





შეიძლება მან მრავალი ტყუილი თქვა, საჭიროზე მეტი ქონებაც გაჭირვებულებს არ დაურიგა და ამით სიძუნწე გამოიჩინა!“[1]

კიდევ ერთ ჰადისში ვკითხულობთ: „სხვისი დაჩაგვრისგან თავი შეიკავეთ, რადგან განკითხვის დღეს ასეთი ადამიანები სიბნელეში იქნებიან! სიძუნწესაც თავი მოარიდეთ, რადგან თქვენზე ადრე მცხოვრები ადამიანები მან ერთმანეთის მოკვლამდე და სხვისი ქონების მითვისებამდე მიიყვანა.“[2] ამ ჰადისით წმინდა შუამავალმა აღნიშნა, რომ სიძუნწეს როგორც ამ, ისე იმქვეყნად ადამიანისთვის ცუდი მოაქვს. ამიტომ, მუსლიმანი ადამიანი ვალდებულია, არ შეებრალოს ალლაჰის მიერ მიცემული ქონება და გაჭირვებული ადამიანების მიმართ ხელგაშლილობა გამოიჩინოს. ადამიანის სულიერი აღზრდა ხელგაშლილობით შეიძლება. ამის მისაღწევად საჭიროა, გაჭირვებულ ადამიანებზე დახმარების აღმოჩენა, ადამიანების წინაშე პატიებისა და შემწყნარებლობის გრძნობის გამოვლენა, მოუწონებელი რამეების დანახვისას, იმქვეყნის სიყვარულის გამო, მოთმინების გამოჩენა და სხვა.

საბოლოოდ, ხელგაშლილობა ერთ-ერთი მნიშვნელოვანი შერკეტია,რომელიც საზოგადოებას სოციალური სამართლიანობისა და ზნეობრივ-ფსიქოლოგიური კლიმატის გაუმჯობესების საშუალებას აძლევს. როგორც იმამი გაზალი ამბობდა: „ღარიბს ადამიანს მისწრაფება კი არა, თავისი მდგომარეობით კმაყოფილება, ხოლო მდიდარს – სიძუნწე კი არა, ხელგაშლილობა უნდა ახასიათებდეს.“

## 10. მადლიერება

***„...თუკი მადლიერი იქნებით, უთუოდ გაგიმრავლებ*** *(წყალობას)****; ხოლო თუკი უმადური იქნებით... ჭეშმარიტად, ჩემი სასჯელი უმკაცრესია!“***

(სურა იბრაჰიმი, აიათი 7)

1. თირმიზი, ზუჰდი, 11.
2. მუსლიმი, ბირრი, 56.



მადლიერება – მადლობის გადახდა, პატივისცემა და დაფასებაა იმის მიმართ, ვინც ვინმეს დაეხმარება ან მოემსახურება.

– სიტყვით გამოხატული მადლიერება – სარჩო-საკვების მომცემის მიმართ ღვთისმსახურებას, მის ქება დიდებასა და სიტყვიერ პატივისცემას ნიშნავს.

მოქმედებით მადლიერება ალლაჰისთვის სასარგებლო საქმეებითა და საქციელით გამოიხატება. სხვა სიტყვებით, ესაა უზენაესის ქმნილებებზე მხარდაჭერა და დახმარების აღმოჩენა.

– სულიერი მადლიერება – გამჩენის დაჯერება და მისი ღვთაებრივობის აღიარებაა.

ჯუნეიდ ბაღდადი შვიდი წლის იყო, როცა ბიძამისმა სერიი საქატიმ ჰაჯობაზე წაიყვანა. ჰაჯობაზე გაკეთებულ მოხსენებებში ერთ-ერთი საკითხი მადლიერება იყო. როდესაც იქ მყოფმა ადამიანებმა თავიანთი სიტყვა თქვეს, შემდეგ სერიი საქატი ჯუნეიდსაც თხოვეს სიტყვით გამოსულიყო. ჯუნეიდი ცოტა დაფიქრდა და ასეთი პასუხი გასცა:

მადლიერება – ალლაჰის ნებაზე წინააღმდეგობის გაუწევლობას და მისი წყალობების ცოდვიან საქმეებში გამოუყენებლობას ნიშნავს.[1]

მადლიერების გრძნობა ადამიანს გულში მრავალ სილამაზეს მატებს. მადლიერების გრძნობის მქონე ადამიანი ალლაჰის მიერ მიცემულ ყველა სარჩოს ნათლად ხედავს. მას ალლაჰის მიმართ სიყვარული უძლიერდება და ხვდება, რომ მისთვის მადლობის გადახდა აუცილებელი რამ არის.

სიკეთის ფასის ცოდნა, მის გამკეთებელზე მადლობის გადახდა, სიკეთის გახსენება და მისი დიდება, მადლიერების ყველაზე კარგი ფორმებია.

მუჰამმედ შუამავლი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ყოველთვის დიდი მადლიერების გრძნობას გამოხატავდა იმ

1. ათთარი, გვ. 318.





ადამიანის მიმართ, ვინც მას რაიმეში დაეხმარებოდა ან მო-ემსახურებოდა. განსაკუთრებით მნიშვნელოვანია შემდეგი ის-ტორია, სადაც მუჰამმედ შუამავლის სულიერი სილამაზე და სრულყოფაა მკაფიოდ გამოხატული.

მუჰამმედ იბნ მესლემე მოგვითხრობს: ერთ დღეს წმინდა შუამავალთან ერთად ვიყავით. წმინდა შუამავალმა ჰასან იბნ საბითს უთხრა:

– ჰასან! ჩვენთვის უვიცობის ხანის დროინდელი ლექსები-დან ისეთ ლექსს წაგვიკითხავ, რომელიც ალლაჰს შეურაცხყო-ფას არ მიაყენებს? როცა ჰასან იბნ საბითმა მწერალ აშას პატარა ლექსი წაიკითხა, სადაც ალქამ ბინ უსას დასცინოდა, ალლაჰის შუამავალმა მას უთხრა:

– ჰასან, ამის შემდეგ ჩემს ხალხში ეს ლექსი აღარ წაი-კითხო!

– წმინდა შუამავალო! მე ქაისერის გვერდით მდგომი ურ-წმუნოებიდან ხომ არ მთვლი? – გაკვირვებული ჰკითხა ჰასან იბნ საბითმა. წმინდა შუამავალმა უპასუხა:

– ჰასან! ადამიანებზე მთელი გულით მადლობის გად-ამხდელი ადამიანი, ალლაჰზეც მთელი გულით მადლობის გა-დამხდელია. როცა იმპერატორმა ქაისერმა აბუ სუფიანს ჩემ შესახებ ჰკითხა. მან ჩემზე კარგი არაფერი თქვა, ხოლო, როცა ალქამეს ჰკითხა, მან ძალიან კარგად მომიხსენია მე!“

წმინდა შუამავალმა ამ ჰადისში ალქამეს მიმართ მად-ლიერება გამოხატა.[1]

წმინდა აიშეს მიერ გადმოცემულ ჰადისშიც ადამიანების მიმართ მადლიერების გრძნობაა გამოხატული. წმინდა აიშე გვიყვება:

„წმინდა შუამავალი მე ხშირად მთხოვდა:

– აიშე, იმ ლექსებს წამიკითხავ, რომლებიც ზეპირად გახ-სოვს?



1. ალი ელ-მუთთაყი, 3, 738-739.



მე კი ვკითხავდი:

– რომელი ლექსი გნებავთ, წმინდა შუამავალო? ზეპირად მრავალი ლექსი მახსოვს.

– მადლიერების თემაზე!

– კარგი,– ვეტყოდი მე და წავუკითხავდი იმ ლექსს, რომელიც მას სურდა. ამის შემდეგ წმინდა შუამავალი მეტყოდა:

– აიშე! ჯებრაილ ანგელოზის გადმოცემის მიხედვით, განკითხვის დღეს ალლაჰი იმ ადამიანს, ვისაც სხვისგან სიკეთე უნახავს, ჰკითხავს:

– შენ, მას, ვინც სიკეთე გაგიკეთა, მადლობა გადაუხადე?

ის ადამიანი კი უპასუხებს:

– ღმერთო! ჩემ მიმართ გაკეთებული სიკეთე რომ შენგან მოდიოდა, ეს ვიცოდი და მხოლოდ შენ გადაგიხადე მადლობა. ალლაჰი ეტყვის:

– სანამ მადლობას არ გადაუხდი იმ ადამიანს, ვისი საშუალებითაც შენთვის სიკეთე გავაკეთე, მანამ ჩემ მიმართ გადახდილი მადლობა არაფერს ნიშნავს!“[1]

მადლობის გადახდა მხოლოდ ენითა და გულით საკმარისი არ არის. ნამდვილი მადლობის გადახდა საქმითაც უნდა დამტკიცდეს. ალლაჰმა, ისე როგორც ყველაფერი რაღაცა მიზეზით გააჩინა, ასევე ადამიანებსაც სიკეთე, სიცოცხლე, რწმენა, სარჩო, ჯანმრთელობა და კიდევ ბევრი რამ უბოძა. სამაგიეროდ ის მათგან მადლობის გადახდასა და მის მიმართ მსახურებას მოითხოვს. ალლაჰი აიათში ბრძანებს:

وَيَعْبُدُونَ مِن دُونِ اللّٰهِ مَا لاَ يَمْلِكُ لَهُمْ رِزْقاً مِّنَ السَّمَاوَاتِ

وَالأَرْضِ شَيْئاً وَلاَ يَسْتَطِيعُونَ

**„და აჰაშის გარდა ემონა-მსახურებიან,** (იმათ) **რომელნიც**

1. ალი ელ-მუთთაყი, 3, 741-742.









(სრულიად) **უძლურნი არიან და რომელთაც არ ძალუძ განკარგონ რაიმე ზეციურ ან ამქვეყნიურ სარჩოთაგან.“[1]** (სურა ნაჰლი, აიათი 73).

უზენაესი ალლაჰი ადამიანს თავს აძლევს და მისგან თავის დახრას (თაყვანისცემას) მოითხოვს. ის აძლევს მას ფეხებს და სურს მისი წყალობის გულისთვის ისინი ხალხს ემსახურებოდეს.

ამავე დროს, მადლობის გადახდა, ალლაჰის მიმართ გამოჩენილი დაფასებითა და პატივისცემითაც გამოიხატება. მაგრამ ამ თვისებების მქონე ადამიანები ძალიან ნაკლები არიან. ალლაჰი აიათში ბრძანებს:

اعْمَلُوا آلَ دَاوُودَ شُكْراً وَقَلِيلٌ مِّنْ عِبَادِيَ الشَّكُورُ

**„...დავუდის მოდგმავ იცდილე მადლიერება** (გამოხატო ალლაჰის მიმართ)**. და ჩემს მონა-მსახურთაგან მადლიერნი ცოტა არიანა.“[2]**

ადამიანი თავისი ბუნებით სწრაფად ივიწყებს ყოველივეს და გატაცებულია ამქვეყნიური გართობით. იმისათვის, რათა შეიძინოს ზნეობრივი თვისებები მოთმინება და მადლიერება, ყოველმა მორწმუნემ უნდა იმუშაოს თავისთავზე. ამასთან დაკავშირებით მევლანა ჯელალედდინ რუმი ძალიან კარგად ბრძანებს:

*„შენი ჟინების ვირი გაიქცა. ის შენი მონდომების ჰალოს გამოაბი! შენი ვირი მძიმე ტვირთით ალლაჰისა და ხალხის მომსახურებას რა დრომდე მოერიდება? თუნდ ეს ოცი წლის, თუნდ ოცდაათი, თუნდ ორასი წლის, გზა იყოს, მაგრამ მასზე მოთმინებისა და მადლიერების ტვირთი უნდა დაიტვირთოს. შენმა ვირმა ეს ტვირთი უნდა ატაროს. არც ერთ ცოდვილს*

1. სურა სებე, აიათი 13..
2. სურა სებე, აიათი 13.







*სხვისი ცოდვა თავისთავზე არ აუღია. არავის მოუმკია ის, რაც არ დაუთესია![1] გონიერმა ადამიანმა, იმ წყალობებისთვის, რაც ბოძებული აქვს, მადლიერება უნდა გამოთქვას. თუკი ის ამას არ გააკეთებს, მწუხარების და წყენის კარები მას სამუდამოდ გაეხსნება.“*

სინამდვილეში, უზენაეს ალლაჰს თავისი მონა-მსახურების მადლობა სრულებით არ ესაჭიროება. ალლაჰი თავისი უდიდებულესობისა და ძალაუფლების გამო, არავის მადლობის წყალობით, ან ვინმეს მიერ შეურაცხყოფის მიყენებით, არც ამაღლდება და არც დაზარალდება. ის მთელი სამყაროს პატრონია და ყველაფერი მას ეკუთვნის, ყველა მისი ნების მორჩილია! ეს ჭეშმარიტება სულეიმან შუამავლის ენით გადმოცემულია ყურანში:

وَمَن شَكَرَ فَإِنَّمَا يَشْكُرُ

لِنَفْسِهِ وَمَن كَفَرَ فَإِنَّ رَبِّي غَنِيٌّ كَرِيمٌ

**„ვინც მადლიერია სალლაჰისა, მადლიერია თავისი თავისთვის ხოლო ვინც უმადურია... უეჭველად, ჩემი ღმერთი უმდიდრესია, ძლევამოსილი.“[2]**

ალლაჰის წინაშე მადლობის გადამხდელ ადამიანებს მისი წყალობა არ მოაკლდებათ. ხოლო მისი სიკეთის დაუნახავ ადამიანებს, რაც თუ ლამაზი თვისებები გააჩნიათ – ყველაფერი გაუქრებათ ისე, რომ მათი ნაკვალევიც კი არ დარჩება.

წმინდა შუამავალი ყოველი მოქმედებისას ალლაჰის წინაშე მადლიერების გრძნობით გამოირჩეოდა. წმინდა აიშე მის ასეთ მდგომარეობას გადმოგვცემს: წმინდა შუამავალი ღამეში ფეხების დასიებამდე ნამაზს ლოცულობდა. მე მას ვკითხავდი:

– ასე რატომ აკეთებ, წმინდა შუამავალო? ალლაჰმა ხომ შენ წარსულში ჩადენილი ცოდვებიც გაპატია და ისინიც, რომლებ-

1. მესნევი, ბეითი, 729-731; მესნევი, ბეითი, 2671.

2. სურა ნემლი, აიათი 40.





საც მომავალში დაუშვებ? ალლაჰის შუამავალმა მიპასუხა:

*„მადლობის გადამხდელი ადამიანი რომ ვიყო, მხოლოდ ამიტომ."[1]*

წმინდა შუამავლის საქციელი, ალლაჰის მიერ მიცემული სარჩო-საბადებლისა და ნაბოძები სიკეთის მიმართ მადლობის გადახდის აუცილებლობას გამოხატავს. ადამიანს, თუგინდ ცოდვა სულ არ ჰქონდეს, ყოველთვის მართებს, მიცემული სარჩოს სანაცვლოდ, ალლაჰის წინაშე მადლობის გადახდა.

აქედან გამომდინარე, ეს საქმე ადამიანის უპირველესი მოვალეობაა. ამგვარად, ადამიანს ღვთისმსახურება და მადლიერების გამოხატვა ალლაჰთან აახლოებს. წმინდა შუამავლის ამ ძვირფას გრძნობებთან დაკავშირებით მევლანა ბრძანებს:

*„სიკეთისთვის მადლობის გადახდა უფრო ძვირფასია, ვიდრე თვით სიკეთე! მონა-მსახურს, რომელსაც ალლაჰის წინაშე მადლიერების გამოხატვა უყვარს, ნუთუ მას თავს დაანებებს და სიკეთისკენ გადაიხრება? მადლიერება წყალობათა გულგულია, მაშინ როცა წყალობა ტყავის ან გარსის მსგავსია. მეგობრის კარებთან შენ მხოლოდ მადლიერება მიგიყვანს. ამქვეყნიური სიკეთეები ადამიანს ამშვიდებს, მაშინ როცა მადლიერება ყოველთვის სიფხიზლეს მოითხოვს. გონს მოდი შენ და მადლიერების ხაფანგით ალლაჰის სიკეთე დაიჭირე![2]*

ამ საკითხთან დაკავშირებით წმინდა ალი ასე ამბობდა:

„ზოგიერთი ადამიანი ალლაჰს სხვადასხვა რამის მოთხოვნით ემსახურება,– ეს ვაჭრობითი მსახურებაა, ზოგიერთი კი შიშის გამო ემსახურება,– ეს მონური მსახურებაა. ზოგიერთები კი ალლაჰის წინაშე მადლიერების გრძნობის გამოსახატავად იჩოქებენ, – ეს ნამდვილი მორწმუნე ადამიანის მსახურებაა, რომელიც ყველაზე ძვირფასია!"

ასეთი ადამიანების დაჯილდოების შესახებ ალლაჰი აიათში ასე ბრძანებს:

1. ბუჰარი, თეფსირი, 48-2.
2. მესნევი, ბეითი, 2895-2897.



وَمَن يُرِدْ ثَوَابَ الدُّنْيَا نُؤْتِهِ مِنْهَا وَمَن يُرِدْ ثَوَابَ الآخِرَةِ نُؤْتِهِ

مِنْهَا وَسَنَجْزِي الشَّاكِرِينَ

**„და ვისაც ამქვეყნიური სიკეთე სურს მივცემთ მას, ხოლო ვისაც იმქვეყნიური უნდა მივცემთ მას. ჩვენ მიუზღავთ მას ვინც მადლიერნი „არიან!“[1]** (სურა ალი-იმრანი, აიათი 145)

ადამიანი რომ გამდიდრდება,ან დიდი ძალის პატრონი შეიქმნება, თავისდა უნებურად ის დაუმორჩილებელი, გაამაყებული და არაპატიოსანი გახდება. მადლიერების გრძნობა კი ადამიანს ყველა კარგ თვისებას უნარჩუნებს. მადლობის გადამხდელმა ადამიანმა იცის, რომ მის ხელში ჩავარდნილი ყველაფერი ალლაჰისგან არის მოვლინებული და მისი გამოყენება ისე უნდა შეძლოს, როგორც ალლაჰს გაუხარდება. როგორც ცნობილია, დავუდ (დავითი) და შულეიმან (სოლომონი) შუამავლები დიდ ძალაუფლებას და სიმდიდრეს ფლობდნენ. მიუხედავად ამისა, ისინი ძალიან მოკრძალებული იყვნენ,რაც მათ სულიერ – ზნეობრივ სრულყოფაზე მიუთითებს. ცოდვილ ქარუნს კი ამქვეყნიური სიკეთის წყარო დავიწყებული ჰქონდა, ამქვეყნიური სიმდიდრით მოტყუებული იყო, გრძნობათა კარნახით მოქმედებდა, რის გამოც ტირილით დაასრულა თავისი სიცოცხლე.

თუკი ადამიანი მასზე მიცემული ქონებით არ გაამაყდება, ალლაჰის წინაშე მადლობას გადაიხდის, ის მას უფრო მეტ საშუალებას მისცემს და მეტ სიკეთეს უწყალობებს. ამის მტკიცებულება ყურანის შემდეგი აიათია:

لَئِن شَكَرْتُمْ لأَزِيدَنَّكُمْ وَلَئِن كَفَرْتُمْ إِنَّ عَذَابِي لَشَدِيدٌ

**„თუკი** (ჩემი) **მადლიერნი იქნებით,უთუოდ** (ჩემს წყალობებს) **გაგიმრავლებთ, მაგრამ თუკი უმადური იქნებით, ჭეშმარიტად, ჩემი სასჯელი უმკაცრესია!“[2]**

1. სურა ალი იმრანი, აიათი 145.
2. სურა იბრაჰიმი, აიათი 7.





ალლაჰის შუამავალი აღნიშნავდა, რომ ადამიანს რგუნებულ სიკეთეთაგან მადლიერება და აღიარება განსაკუთრებულ ადგილს იჭერს. ნამდვილი მონა-მსახური ის არის, ვინც მუდმივად ალლაჰს ემადლიერება. კეთილშობილი სევბანი მოგვითხრობს:

„როდესაც მუჰამმედ შუამავალს (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) გარდმოევლინა აიათი – **„და უმახარობლე მათ, რომელნიც ოქრო ვერცხლს აგროვებენ და ალლაჰის გზაზე არ ხარჯავენ, წამება მწარე“[1]**

ჩვენ სალაშქროდ ვიმყოფებოდით. თანამიმდევართაგან ზოგიერთმა თქვა: „ოქროსა და ვერცხლის შესახებ აიათი უკვე ჩამოვიდა. ამის შემდეგ მას აღარ შევაგროვებთ. ნეტავი ვიცოდეთ, რომელი ქონებაა კარგი, რომ ის შევაგროვოთ?“ წმინდა შუამავალმა ამ კითხვაზე ასეთი პასუხი გასცა:

*„ყველაზე ძვირფასი, რაც შეიძლება ადამიანს ჰქონდეს, ალლაჰის მხსენებელი ენა, კეთილშობილი სული და მორწმუნე მეუღლეა, ვისაც რწმენის განმტკიცება და დაცვა შეუძლია.“[2]*

წმინდა შუამავალმა, მრავალი დღის მოშიმშილე თანამიმდევრებს, რომლებიც შიმშილობის შემდეგ არცთუ ისეთი ნოყიერი საჭმლით გაძღნენ, ალლაჰის წინაშე პასუხის გასაცემად მომზადება ურჩია, რითაც ღიად გამოხატა, რომ ისინი ვალდებული იყვნენ ალლაჰისთვის მადლობა გადაეხადათ. რაც შეეხება თვით შუამავალს, ის ყოველთვის ალლაჰზე მადლობის გადახდით იყო დაკავებული.

წმინდა შუამავალი როდესაც წარმოიდგენდა, რომ ის ქონება, რაც მას გააჩნდა, შესაძლებელი იყო სხვას არ ჰქონოდა, ყოველთვის ალლაჰს მადლობას სწირავდა. ერთხელ წმინდა შუამავალმა ერთ-ერთი ავადმყოფი მოინახულა. დაინახა რა ავადმყოფი მან, სასწრაფოდ ალლაჰს სეჯდე მიუძღვნა და მადლობა შესწირა იმის გამო, რომ თვითონ მასზე უკეთ მდგომარეობაში იმყოფებოდა.[3] რაც გაქვს, მისი ფასის ცოდნა და დანახუ-

1. სურა თევბე, აიათი 34.
2. თირმიზი, თეფსირი, 9-9.
3. ჰეისემი, 2, 289.



ლი სიკეთის გამო მადლობის გადახდა, ნორმალური ადამიანის ჩვეულებრივი საქციელია. საიდ იბნ ები ვაყყასი გადმოგვცემს:

„ერთ დღეს წმინდა შუამავალთან ერთად მექადან მედინასაკენ გზას დავადექით. მიუახლოვდით რა „აზვარას“ დასახლებას, წმინდა შუამავალი აქლემიდან ძირს ჩამოვიდა, შემდეგ ხელები მაღლა აღაპყრო და ალლაჰს შეევედრა. ამის შემდეგ სეჯდეზე დავიდა და ცოტა ხანიც ალლაჰის წინაშე, ამგვარად, თავდახრილი დარჩა. ასე მან სამჯერ გაიმეორა. ლოცვა რომ დაამთავრა, ბრძანა:

*„ალლაჰს ჩემს მიმდევრებზე დახმარებისათვის შევევედრე. მან კი ჩემი მიმდევრების ერთი მესამედი მაჩუქა და მათ ყველაფერი აპატია. მეც მისთვის მადლობის გადასახდელად სეჯდე გავაკეთე. შემდეგ თავი მაღლა ავსწიე და კიდევ ვთხოვე ჩემი მიმდევრების შეწყალება. ალლაჰმა ჩემი მიმდევრების ერთი მესამედიც მაჩუქა და შეიწყალა. კიდევ ერთი სეჯდე გავუკეთე და ამით მადლობა გადავუხადე. შემდეგ თავი კვლავ ავსწიე და ალლაჰს კიდევ ერთხელ ვთხოვე ჩემი მიმდევრების შეწყალება. მან ჩემი მიმდევრების დარჩენილი ერთი მესამედიც შეიწყალა, ამიტომ მადლობის გადასახდელად ალლაჰს კიდევ ერთი სეჯდე მიუძღვენი.“[1]*

ადამიანების გასახარები სარჩო-საბადებლის გულისთვის და გაჭირვების უკან მოტოვების სანაცვლოდ, ნამდვილად ღირს მადლობის გადახდა. სადი შირაზის ნათქვამის მიხედვით, ყოველი ამოსუნთქვისა და ჩასუნთქვისათვისაც კი საჭიროა მადლიერების გამოხატვა, – ვინაიდან ისიც ძალიან დიდი სიკეთე და წყალობაა. მაგრამ, რადგანაც ჩვენ ყველაფრისათვის არ შეგვიძლია მადლობის გადახდა, საჭიროა გულწრფელად და თავის დროზე აუცილებელი რელიგიური ვალდებულები (ფარძები) შევასრულოთ. ამის შემდეგ კი, ალლაჰის მიერ ნაბოძები სიკეთის, ან მის მიერ ჩვენს თავს აცილებული გაჭირვების გამო, მას მადლობა უნდა გადავუხადოთ და სეჯდე გავუკეთოთ, რადგან მადლობის გადახდა, მხოლოდ სიტყვითა და გულით არ სრულდება, ეს მოქმედებითაც უნდა დადასტურდეს. დღევანდელ

1. აბუ დავუდი, ჯიჰადი, 162.





დღეს, უამრავი გაჭირვებული ადამიანის მიმართ გამოჩენილი დახმარებითა და ალლაჰის სიყვარულის გამო ნალოცი ნამაზის წყალობით, შეიძლება ალლაჰის წინაშე მადლობის გადახდის მოვალეობა შევასრულოთ.

აბდურრაჰმან იბნ ავფი წმინდა შუამავლის მიერ ალლაჰის წინაშე მადლობის გადახდის კიდევ ერთ მაგალითს გადმოგვცემს:

„ერთხელ წმინდა შუამავალი მეჩეთიდან გარეთ გამოვიდა. მეც მას უკან მივყევი ისე, რომ არ ვაგრძნობინე. ის ხურმის ბაღში შევიდა. ქააბასაკენ მიბრუნდა და ალლაჰს სეჯდე გაუკეთა. საჯდეზე იმდენ ხანს დარჩა, რომ ვიფიქრე გარდაიცვალა-მეთქი. მე სასწრაფოდ მასთან მივირბინე და სახეზე დავაცქერდი. მან თავი მაღლა ასწია და მკითხა:

– რა მოხდა აბდურრაჰმან?

– წმინდა შუამავალო, სეჯდეზე იმდენ ხანს გაჩერდით, რომ ვიფიქრე გარდაიცვალა-მეთქი და შენთან ახლოს მოვედი. წმინდა შუამავალმა მითხრა:

– ბაღში რომ შემოვედი, წმინდა ჯებრაილ ანგელოზს შევხვდი. მან ალლაჰისგან ასეთი სამახარობლო მითხრა: „ვინც შენ მოგესალმება მეც იმ ადამიანს მშვიდობას მივცემ, ვინც შენ სალავათს (ელლაჰუმმესხველს) წაგიკითხავს, მეც მას შევიწყალებო. ამიტომ, მეც ალლაჰს სამადლობელო სეჯდე გავუკეთე.“[1]

მექის აღების შემდეგ ალლაჰის შუამავალი უფრო მეტს ლოცულობდა და ალლაჰს გამარჯვების ჩუქებისათვის ემადლიერებოდა.

*„მე ალლაჰის, მისი უდიდებულესობისათვის შეუფერებელი თვისებების არ- ქონას ვადასტურებ და მას ვადიდებ! ალლაჰისგან ჩემს პატიებას ვითხოვ და ჩემს ცოდვებს ვინანიებ!“ – მოუხშირა ასეთ ვედრებებს ალლაჰის შუამავალმა. როდესაც წმინდა აიშემ ამის მიზეზი ჰკითხა, მან უპასუხა: „ალლაჰმა ჩემი მიმდევრების განსაკუთრებული რაღაც ნიშნის დანახვა*

1. ჰაქიმი, 1, 344.



*მითხრა და ამის შემდეგ ბევრი ღვთისმსახურების შესრულება მიბრძანა.“*[1]

წმინდა შუამავლის ასეთი მდგომარეობა, ყოველ ჩვენგანს ალლაჰის წინაშე მადლობის გადახდას გვახსენებს და გვასწავლის, თუ ყოველივე როგორ უნდა შევასრულოთ.

უდიდესი ალლაჰის მიერ ჩვენზე ნაბოძები სიკეთისა და სარჩო-საბადოებლის ჩამოთვლას ვერ აუვალთ. ამიტომ, მევლანას მსგავსად, ალლაჰს ასე უნდა შევევედროთ: „დიდო ალლაჰო! შენ ბევრ მადლობას გწირავ! შენ ხარ ჩემი მხსნელი, ჩემი სხეულის თითოეული წველა რომ ენად იქცეს და შენ მადლობა გადაგიხადოს, საკმარისი მაინც არ იქნება.“[2]

## 11. ერთგულება

არაბული სიტყვა „ვეფა“ ერთგულებას, სიკეთეზე სიკეთით პასუხის გაცემას ნიშნავს.

ერთგულება – დანახული სიკეთის დაუვიწყებლობას, ადამიანის მიერ გამოვლენილი სიკეთის შეფასებას ნიშნავს, ეს თვისება ნდობის საფუძველია, მეგობრობის წყარო და ამხანაგობის განმამტკიცებელი თვისებაა. ერთგულება, მეგობრობის ხიდი და ნდობის უპირველესი ნიშანია. ერთგულება – ნამდვილი რწმენისა და ალლაჰზე მინდობის დამამტკიცებელი რამ არის. მისი საპირისპირო მნიშვნელობა, სიკეთის ფასის არცოდნა და მის გამკეთებელზე ცუდი საქმით პასუხია.

ერთგულება ისეთი თვისებაა, რომლის მცოდნე ადამიანიც მის გარეშე ცხოვრებას ვერ წარმოიდგენს.

ადამიანის ყველაზე დიდი ერთგულება თავისი გამჩენის ცნობითა და აღიარებით ღვთაებრივი ატრიბუტების შეცნობით, მისი ბრძანებების შესრულებითა და ალლაჰის მიერ ბოძებული წყალობების საპასუხო მადლიერებით გამოიხატება, ალლაჰის უარყოფა, მისი ძლევამოსილების აუღიარებლობა ღალატისა

1 მუსლიმი, სალათი, 220.

2. მესნევი, ბეითი, 2314-2315.





და უიმედობის ტოლფასია. ადამიანთაგან ყველაზე ერთგული – მუჰამმედ შუამავალი (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) ბრძანებს: *„მე მამაჩემის – იბრაჰიმის ვედრება, ჩემი ძმა ისას სამახარობლო და დედაჩემის – ემინეს სიზმარი ვარ!“*[1] ამ ჰადისით წმინდა შუამავალმა, როგორც იბრაჰიმ შუამავლის, ისე ისა შუამავლისა და დედამისის – ემინეს მიმართ ერთგულება გამოხატა. ამით არ იკმარა და ამქვეყნის დასრულებამდე მთელი მისი მიმდევრებისთვის წმინდა იბრაჰიმის ვედრება სუნნეთი გახადა. ნამაზზე ნაკითხი „ალლაჰუმმესხველი“ და „ალლაჰუმებარიქი“ სწორედ ის ვედრებებია, სადაც მუჰამმედ შუამავალთან (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ერთად, წმინდა იბრაჰიმ შუამავალიც არის მოხსენიებული.

ალლაჰის შუამავალმა ერთგულებისა და თავდადების კიდევ ერთი მაგალითი მექის გზაზე, ჰუდეიბიეს შეთანხმების წინ აჩვენა. მან, ალლაჰის ნებით, ებვაში თავისი დედის საფლავის მონახულება გადაწყვიტა. წმინდა შუამავალმა დედის საფლავზე მიწა ხელით გაასწორა და ბევრი იტირა. მისი ტირილის შემხედავმა თანამიმდევრებმაც მასთან ერთად იტირეს. შემდეგ წმინდა შუამავალს თანამიმდევრებმა ჰკითხეს, თუ ასე მწარედ რატომ იტირა. წმინდა შუამავალმა უპასუხა: „დედის მიერ ჩემდამი გამოჩენილი თანაგრძნობა და კეთილგანწყობა გამახსენდა და იმიტომ ვიტირეო“[2]

ალლაჰის შუამავალმა ადრეულ ასაკში დედა დაკარგა და მისი აღზრდა ბაბუამ იკისრა. მალე ბაბუაც გარდაეცვალა და ის აღსაზრდელად ბიძა აბუ თალიბმა წაიყვანა. ბიძა და მისი მეუღლე ფატიმა მას ძალიან კარგად ეპყრობოდნენ, საკუთარ შვილებზე უკეთესადაც კი. როდესაც წმინდა შუამავალმა მედინაში ჰიჯრა გააკეთა, იმ პერიოდში მის ბიძას ცოლი გარდაეცვალა, რასაც ალლაჰის შუამავალი ძალიან განიცდიდა და ამბობდა: „დედა მომიკვდაო!“ ის თავის პერანგში გაახვია და ისე დაასაფლავა. მას თანამიმდევრებმა ჰკითხეს: „წმინდა შუამავალო, როგორც ჩანს, ფატიმას სიკვდილი ძალიან გეწყინა?!“

1. ჰაქიმი, 2, 453.
2. იბნ სადი, 1, 116-117.



წმინდა შუამავალმა უპასუხა:

„ის ჩემთვის დედა იყო. მაშინაც კი, როცა თავისი შვილები მშიერი ჰყავდა, ჩემს ჭამაზე ზრუნავდა, როცა თავისი შვილები მოუწესრიგებელი იყვნენ, ის თმას ჯერ მე დამვარცხნიდა და საკუთარ შვილებს ისე მიუბრუნდებოდა. ასე რომ ის ჩემი დედა იყო.[1]

წმინდა შუამავალს ძალიან სურდა, ბიძამისი აბუ თალიბი გამუსლიმანებულიყო. ამისათვის მას რამდენჯერმე მიმართა, მაგრამ აბუ თალიბმა ისე დატოვა ეს ქვეყანა, არ გამუსლიმანებულა. ამას ალლაჰის შუამავალი ძალიან დარდობდა. მიუხედავად ამისა, აბუ თალიბი ყოველთვის წმინდა შუამავლისა და მუსლიმანების მხარდამჭერი იყო. აბუ თალიბის გარდაცვალების შემდეგ, წმინდა ალი მუჰამმედ შუამავალთან (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) მივიდა და უთხრა: *„სამწუხაროა, რომ აბუ თალიბი ისე გარდაიცვალა, არ გამუსლიმანდა.“ ამის გამგონმა წმინდა შუამავალმა ბევრი იტირა და წმინდა ალის უთხრა: „წადი, დაბანე და დაასაფლავე!“*[2] წმინდა შუამავლის ასეთი საქციელი, რა თქმა უნდა, ერთგულების გამომხატველი ქცევა იყო.

ალლაჰის შუამავალი არასდროს ივიწყებდა იმ ადამიანებს, ვინც თუ მას როდესმე დახმარებოდა. ის ცდილობდა პირველი შესაძლებლობისთანავე პატივისცემით გადაეხადა მათთვის. განსაკუთრებით გასაოცარია მისი ერთგულება პირველი მეუღლის – კეთილშობილი ხატიჯეს მიმართ. ის არასდროს ივიწყებდა ერთ კვირის განმავლობაში ძუძუს მწოვებელ უმმუ ეიმენეს, მეძუძურ ჰალიმეს და ძუძუმტე დას შეიმეს. ალლაჰის შუამავალი მათ ყოველთვის პატივს სცემდა და ცდილობდა მათი ნებისმიერი სურვილი დაეკმაყოფილებინა.[3]

მან ჰევაზის ბრძოლაში ტყვედ ჩავარდნილი ძუძუმტე შეიმა დანახვისთანავე იცნო. ის და მისი სხვა ახლობლები ძვირფა-

1. იაყუბი, 2, 14.

2. ნესაი, ჯენაიზი, 84, დიარბექრი, 1, 301.

3. იბნ სადი, 1,113,114.

სი საჩუქრებით დაასაჩუქრა და თავიანთ ქვეყანაში გაგზავნა. წმინდა შუამავალი ამ მხარეს მთელი ოთხი წელი ნაცხოვრები იყო, ამიტომ მას სურდა თავისი ახლობლებისთვის ქონებაც დაებრუნებინა, მაგრამ ეს საბოლოოდ არ მოხერხდა. შემდეგ კი, როცა აბდულმუტალიბის გვარში ჩავარდნილი ტყვეები გათავისუფლდნენ, სხვა თანამიმდევრებმაც გაათავისუფლეს ტყვეები და ქონებაც დაუტოვეს.[1] წმინდა შუამავლის მიერ თავის ნათესავებზე გამოჩენილი შეწყალების მიზეზით, ათასობით ადამიანი იქნა გათავისუფლებული. რის შედეგადაც მათ თვალები აეხილათ და საბოლოოდ სწორ გზას დაადგნენ.

შუამავლობის მისიის მიღების შემდეგ, წმინდა შუამავალი თავდაუზოგავად ცდილობდა ადამიანებზე ისლამის ახსნას და მათ სწორ გზაზე დაყენებას. თაიფიდან დაბრუნების შემდეგ, მექას ურწმუნო ხელმძღვანელობას მისი მექაში დაბრუნება არ სურდა. წმინდა შუამავალმა ბევრ სხვადასხვა გავლენიან ადამიანს მისი მფარველობის ქვეშ აყვანა სთხოვა, მაგრამ ყველასაგან უარი მიიღო. საბოლოოდ, მისი დაცვა მუთიმ იბნ ადიიმ გადაწყვიტა. თავისი შვილები შეაიარაღა და წმინდა შუამავალი მექაში შეიყვანა. ამის შემდეგ მრავალი წელი გავიდა. მუთიმი ბედირის ბრძოლაში ურწმუნოებთან ერთად მუსლიმანების წინააღმდეგ იბრძოდა, სადაც მოწინააღმდეგეებმა მოკლეს. ჰასან იბნ საბითმა თავის ლექსში მუთიმის მიერ წმინდა შუამავალზე დახმარება გაიხსენა. მუსლიმანები მუთიმის ასეთი საქციელით კმაყოფილი დარჩნენ. როცა მათ ხელთჩავარდნილი ურწმუნო ტყვეების შესახებ კამათი დაიწყეს, წმინდა შუამავალმა თქვა:

„მუთიმ იბნ ადი ცოცხალი რომ ყოფილიყო და ჩემთვის ამ ტყვეების გათავისუფლება ეთხოვა, მაშინ მე ყველა მათგანს გავათავისუფლებდი!" ამით წმინდა შუამავალმა მუთიმ იბნ ადის მიერ მისდამი გამოჩენილი სიკეთის პასუხად საკუთარი ერთგულება გამოხატა.[2] ურწმუნო ადამიანის მიმართ გამოჩენილი ასეთი ერთგულება ძალიან ძვირფასი რამ არის.

წმინდა შუამავალი ისლამის გავრცელებაში უამრავ წი-

1. იბნ ჰიშამი, 4, 135.
2. ბუჰარი, ჰუმუსი, 16. იბნ ჰიშამი, 1, 404-406.



ნააღმდეგობას აწყდებოდა. ისე როგორც ამირ იბნ სასას გვარი,მან მრავალი ტომი ისლამში დაპატიჟა. როდესაც წმინდა შუამავალმა ამ გვარის ადამიანებს ისლამი აუხსნა და უკან დასაბრუნებლად აქლემზე შეჯდა, ერთმა ადამიანმა, სახელად ბეიჰარმა მის აქლემს გულზე რაღაც ბასრი საგანი უჩხვლიტა. აქლემი მაღლა შეხტა და წმინდა შუამავალი ძირს გადმოაგდო. ერთმა მუსლიმანმა ქალბატონმა დუბაა ბინთი ამირიმ ასეთი საქციელი რომ დაინახა, თქვა: „ამირ! ასეთი საქციელის თქვენს თვალწინ ჩადენის შემდეგ, ნუთუ თქვენ შორის არ არის ისეთი ადამიანი, ვინც მას დაეხმარება?" ამ დროს მისი ბიძაშვილებიდან რამდენიმე ახალგაზრდა ურწმუნოებს გამოეყო და ასეთი ცუდი საქციელის ჩამდენ ბეიჰარას სასტიკად გაუსწორდა. ამ შემთხვევის შემდეგ, წმინდა შუამავალი მის მიმართ სიკეთის გამკეთებელი ადამიანებისთვის, თავისი ერთგულების გამოსახატავად, ალლაჰს შეევედრა:

*„ო, დიდო ალლაჰო! ამ ადამიანებს ბარაქიანობა მიეცი!"* ამ ვედრების შემდეგ ალლაჰმა მათ ბარაქიანობა ერთად ისლამის სიყვარული გაუჩინა და სწორ გზაზე დააყენა. ბოლოს ისინი შეჰიდებად დაეცნენ და ალლაჰის წინაშე ყველაზე მაღალ საფეხურსაც მიაღწიეს.[1]

წმინდა შუამავლის ერთგულება ყველასათვის გასაგები იყო. ის ისლამის გავრცელებაში ყველაზე უმნიშვნელო და პატარა საქმის გამკეთებელი ადამიანის მიმართაც იჩენდა ერთგულებასა და კეთილგანწყობას. მესჯიდი ნებევის ერთი შავკანიანი დამლაგებელი ჰყავდა. წმინდა შუამავალმა ის ერთი პერიოდი ველარ დაინახა. ძალიან გაიკვირვა, თუ სად წავიდა და მისი ადგილსამყოფელი იკითხა. მას უთხრეს,ის გარდაიცვალაო. წმინდა შუამავალმა, თავისი ერთგულების გამოხატვით, მის თანამიმდევრებს უსაყვედურა: „მე რატომ არ გამაგებინეთო?" მერე უთხრა, მისი საფლავი ეჩვენებინათ. ის საფლავთან მიიყვანეს. წმინდა შუამავალმა ჯენაზე ნამაზი ილოცა და მისთვის ალლაჰს შეევედრა.[2]

1. იბნ ჰაჯერი, ელ ისაბე, 4, 353.
2. ბუჰარი, ჯენაიზი, 67.





წმინდა შუამავალი, ყველაფერთან ერთად, ალლაჰის გზაზე შეჰიდად დაცემულ ადამიანებსაც არასდროს ივიწყებდა. ის შეჰიდი ადამიანების დაობლებულ ბავშვებსა და ქვრივად დარჩენილ ქალებს, შეძლებისდაგვარად ეხმარებოდა აგრეთვე, თანამიმდევრებსაც მოუწოდებდა, მათ მიმართ განსაკუთრებული ყურადღება გამოეჩინათ და უპატრონოდ არ დაეტოვებინათ. ამ საკითხთან დაკავშირებით მრავალი მაგალითი არსებობს, მაგრამ ჩვენ მხოლოდ ორ მათგანს შემოგთავაზებთ:

ჰუდეიბიედან უკან დაბრუნებისას, უჰუდის ბრძოლაში შეჰიდად დაცემულ ჰამზას უმცროსმა ქალიშვილმა უმამემ წმინდა შუამავალს უთხრა: „ბიძაჩემო მე ვისთან მტოვებ, რომ მიდიხარ?“ ამის გამო, წმინდა შუამავალმა ის მედინაში თან წაიყვანა. როდესაც იკითხეს, თუ ვინ მიაქცევდა უმამეს ყურადღებას, ერთის მაგივრად, მისი აღზრდის სურვილი სამმა ადამიანმა გამოთქვა. მათგან პირველი ზეიდ იბნ ჰარისი იყო, რომელიც წმინდა შუამავალმა ჰიჯრის გაკეთების შემდეგ წმინდა ჰამზას ძმად გამოაცხადა. მეორე წმინდა ალი იყო, რომელიც უმამეს ბიძად ითვლებოდა. მესამე კი ჯაფერ იბნ აბუ თალიბი იყო, რომელიც, როგორც წმინდა ალი, უმამეს ბიძად ითვლებოდა. ალისა და ჯაფერს შორის განსხვავება ის იყო, რომ ჯაფერის ცოლი უმამეს დეიდა იყო. წმინდა შუამავალი უმამეს მიმართ ასეთი ყურადღების გამოჩენით ძალიან კმაყოფილი დარჩა. აქედან გამომდინარეობს ის, რომ თანამიმდევრებს წმინდა შუამავლისგან ერთგულების საკმარისი გაკვეთილი უკვე მიღებული ჰქონდათ. წმინდა შუამავალმა თქვა:

„ზეიდ, შენ ალლაჰისა და წმინდა შუამავლის მეგობარი ხარ! ალი, შენ ჩემი ძმა და მეგობარი ხარ! ჯაფერ, შენ აღნაგობითა და ქცევით ყველაზე მეტად ჩემი მსგავსი ხარ!“ წმინდა შუამავალმა სამივეს სხვადასხვა თვისებების ახსნით მიმართა, მაგრამ საბოლოოდ უმამეს აღზრდა ჯაფერს დაავალა, რადგან მისი ცოლი უმამეს დეიდა იყო და ის უფრო მიზანშეწონილად მიიჩნია. მას შემდეგ, რა თქმა უნდა, უმამე უყურადღებოდ არც წმინდა შუამავალს მიუტოვებია. როდესაც გაიზარდა, წმინდა



შუამავალმა ის უმმუ სელემეს ვაჟს მიათხოვა.[1]

მუთეს ბრძოლაში, სხვებთან ერთად, ჯარის სამი სარდალი – ზეიდ იბნ ჰარისი, ჯაფერ იბნ აბუ თალიბი და აბდულლაჰ იბნ რევაჰა ბრძოლის ველზე შეჰიდად დაეცნენ. ბრძოლის დამთავრების და ისლამის ჯარის მედინაში დაბრუნების შემდეგ ყველა მონაწილე წმინდა შუამავალთან ერთად, შეჰიდად დაცემული მეგობრებისთვის ტიროდა. წმინდა შუამავალმა ტირილი შეწყვიტა და მუსლიმანებს მის ნაცვლად შეჰიდად დაცემული ადამიანების ოჯახებში საჭმლის მიტანა სთხოვა. აგრეთვე დაავალა ობლად დარჩენილი ბავშვებისთვის დახმარება გაეწიათ და უყურადღებოდ არ დაეტოვებინათ. ამ საკითხის გადაწყვეტით, ის თავისი თითოეული თანამიმდევრისთვის მაგალითად იქცა. წმინდა შუამავალმა ჯაფერის ოჯახს სამძიმარი უთხრა და თავისი ხელით სამ დღეს საჭმელი უზიდა. იმავე დღიდან მისი ბავშვებიც თავისი მფარველობის ქვეშ აიყვანა.[2]

წმინდა შუამავალი მხოლოდ იმ ადამიანების მიმართ როდი იჩენდა ერთგულებას, ვინც მას სიკეთე გაუკეთა. ის თავისი სიცოცხლის განმავლობაში ნებისმიერი ადამიანის მიმართ, შეძლებისდაგვარ ერთგულებას და თავდადებას ავლენდა.

ეთიოპიაში ჰიჯრის გაკეთების შემდეგ მრავალი წელი იყო გასული. ერთ დღეს ეთიოპიის ელჩები წმინდა შუამავალთან ჩავიდნენ. წმინდა შუამავალი მათ ძალიან კარგად შეხვდა და თავისი ხელით გაუმასპინძლდა. თანამიმდევრებმა მას უთხრეს, რომ ეთიოპიელ სტუმრებს თვითონ გაუმასპინძლდებოდნენ, მაგრამ წმინდა შუამავალმა მათ ასე უპასუხა: *„ამ ადამიანებმა ეთიოპიაში ჰიჯრის გამკეთებელ მუსლიმანებს საცხოვრებელი ადგილი მისცეს, დახმარება გაუწიეს. ამიტომ მე სურვილი მაქვს, მათ ჩემი ხელით გავუმასპინძლდე!“*[3]

ეთიოპიის მიმართ წმინდა შუამავლის უდიდესი ერთგულება სიცოცხლის ბოლომდე გრძელდებოდა. მიუხედავად, იმისა რომ

1. ბუჰარი, მეღაზი, 43. იბნ სადი, 8, 159.
2. იბნ ჰიშამი, 3, 436.
3. ბეიჰაქი, შუაბული, იმანი, 6, 518. 7, 436.





ამ ქვეყანასა და არაბეთს ზღვა ჰყოფდა და იქ ჩასასვლელად რამდენიმე დღე იყო საჭირო, წმინდა შუამავალმა ეთიოპიის მმართველის – ნაჯაშის გარდაცვალების ამბავი იმ დღესვე თანამიმდევრებს აცნობა და ასე მიმართა:

*„შორეულ ქვეყანაში გარდაცვლილი ჩვენი ძმის ჯანაზა ნამაზის სალოცავად მოემზადეთ!"*

თანამიმდევრებმა ჰკითხეს:

„წმინდა შუამავალო, ვინ არის ეგ ადამიანი?"

წმინდა შუამავალმა უპასუხა:

*„ის ნაჯაშია! მისთვის ალლაჰს შეევედრეთ!"*

უბრძანა მათ და ჯანაზა ნამაზი ალოცა.[1]

წმინდა შუამავალი ბოლო ავადმყოფობისას თანამიმდევრებთან შესახვედრად მეჩეთში მივიდა. მეჩეთი მუსლიმანების სავსე იყო. თავისი ცხოვრების განმავლობაში წმინდა შუამავალმა ისლამი ადამიანებს აუხსნა და მრავალი მათგანი დააყენა სწორ გზაზე. სწორედ ამის შედეგი იყო მეჩეთში არსებული ხალხმრავლობა, რამაც შუამავალი ძალიან გაახარა. სიკვდილის შემდეგ მას თვალი უკან აღარ დარჩებოდა და მრავალი დარდისგან გათავისუფლდებოდა. მაგრამ ამ ადამიანებს შორის მრავალი უკვე აღარ იყო, რომლებმაც ალლაჰის გზაზე არც ქონება და არც სიცოცხლე არ დაიშურა და შეჰიდად გარდაიცვალა. წმინდა შუამავალს ისინი არასდროს დავიწყებია და გულიდან არასდროს მოუშლია მათი სახელები. წმინდა შუამავალი ხშირად გაიხსენებდა იმ ადამიანებს და მათთვის ალლაჰს ევედრებოდა. სწორედ, ხალხთან ამ ბოლო შეხვედრაზეც, ალლაჰს მათთვის უნდა შევედრებოდა და მის ვედრებაზე უამრავი ხალხის ნათქვამი სიტყვა „ამინ" უნდა გაეგონა. ამ ჰადისის გადმომცემი ადამიანი მოგვითხრობს:

„წმინდა შუამავალმა თავდაპირველად „ქელიმეი შეჰადეთი"



1. მუსლიმი, ჯენაიზ, 62-68. იბნ ჰანბელი, 4, 7.

(ალლაჰის ერთობის დამამტკიცებელი სიტყვები) თქვა და მერე ხალხს მიმართა:

*„ადამიანებო, იმ ერთადერთი ალლაჰის სახელს ვადიდებ, ვის გარდაც სხვა ღმერთი არ არსებობს! შემდეგ კი, როგორც ყოველთვის, უჭუდის დღეს დაღუპული მუსლიმანებისთვის ალლაჰს შევევედრა.*[1]

მას შემდეგ წმინდა შუამავალმა ერთგულება ანსარების მიმართ გამოხატა. „ადამიანები მრავლდებიან, მაგრამ ანსარები მცირდებიან. ისინი ისე შემცირდებიან, როგორც საჭმელში მარილი. თქვენგან ვინც საქმეს სათავეში მოექცევა და შესაძლებლობა ექნება, ანსარების მიერ გაკეთებული სიკეთის სამაგიეროდ, მათ მიმართ სიკეთე გამოიჩინოს, ხოლო მათგან შეცდომის ჩამდენ ადამიანებს დანაშაული აპატიოს.[2]

*„თქვენ ანსარების მიმართ კარგად მოქცევას გირჩევთ. ისინი ჩემი მიმდევრები, ერთგულები და მესაიდუმლენი არიან. მათ თავიანთი მოვალეობები პირნათლად შეასრულეს. მათი გაკეთებულის სამაგიერო ჯერ მთლიანად აღებული არ აქვთ. (მათ სამაგიეროს ალლაჰი იმქვეყნად გადაუხდის). ამის გამო, მათ მიერ გაკეთებული კარგი საქმეები შეაფასეთ და ჩადენილი შეცდომებისთვის პასუხი არ მოსთხოვოთ.“*[3]

წმინდა შუამავალი ამის შემდეგ ხალხის წინაშე სიტყვით აღარ გამოსულა. მისთვის ისლამის გავრცელებაში უდიდესი დახმარების გამწევი ანსარები თანამიმდევრებს ჩააბარა. ამით თავისი მოვალეობა ალლაჰისა და ხალხის წინაშე დაასრულა და ალლაჰს ჩაბარდა.

მსგავსი მაგალითები, რომლებშიც მოთხრობილია მუჰამმედ შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ერთგულებაზე, იმაზე, რომ ის არასდროს ივიწყებდა იმ ადამიანებს, ვინც მას

1. იბნ სადი, 2, 228, 251.
2. ბუჰარი, მენაქიბულ-ანსარი, 11.
3. ბუჰარი, მენაქიბულ-ანსარი, 11.

და მის ამხანაგებს ოდესმე დახმარება გაუწია, ძალიან ბევრია.

მექას აღების შემდეგ თანამიმდევარი ანსარები, ძალიან დაღონდნენ იმის გამო, რომ წმინდა შუამავალი მათ მიატოვებდა და საცხოვრებლად მექაში დარჩებოდა, მაგრამ ის ასე არ მოიქცა და ისევ მედინაში დაბრუნდა.

მუჰამმედ შუამავალს (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ყოველთვის ახსოვდა მუჰაჯირების დამსახურება, მათი, ვინც პირველებმა მიიღეს ისლამი და პირველებმა ურწმუნოთა ბოროტება იწვნიეს. მას ყოველთვის ახსოვდა ისინი და ყოველ მოსახერხებელ შემთხვევაში მათ წვლილს აღნიშნავდა. მათ შორის გამორჩეული ადგილი აბუ ბაქრის ეჭირა. მასზე ის ასე ამბობდა:

„ყველას, ვინც ოდესმე ჩვენ დაგვხმარებია, გარდა აბუ ბაქრისა, მეტით ან ნაკლებით გადავუხადეთ! მან იმდენი კარგი საქმე გაგვიკეთა, რომ მათ გამო, მხოლოდ ალლაჰს ძალუძს მისი დაჯილდოვება. მატერიალურად მე ისე არავინ დამხმარებია, როგორც აბუ ბაქრი. მე რომ მეგობარი ამერჩია, აუცილებლად მას ვისურვებდი. (თავისთავზე მან თქვა): „გაითვალისწინეთ, თქვენი ამხანაგი ალლაჰის მეგობარია!" (თირმიზი, მენაქიბი, 15).

წმინდა შუამავლის ერთგულებისა და თავდადების უამრავი მაგალითის დამნახავმა თანამიმდევრებმაც ერთგულების უამრავი მაგალითი გვიჩვენებს. წმინდა აბუ ბაქრი როცა ხალიფა გახდა, განაცხადა: „წმინდა შუამავალი ვისაც ქონების მიცემას დაპირდა, – ყველა მოვიდეს და თავისი წილი მიიღოს!" ასეთი განცხადებით მიმართა წმინდა აბუ ბაქრიმ ხალხს და ბაჰრეინიდან ჩამოსული ქონება დაუნაწილა.

წმინდა ალიმ შუამავლის გარდაცვალების შემდეგ განაცხადა: „წმინდა შუამავალს ვისთანაც რაიმე ვალი დარჩა, ან დანაპირები შეუსრულებელი – ყველა ჩემთან მოვიდეს!" სანამ ცოცხალი იყო, ყოველ წელიწადს წმინდა ალი მინაზე ყურბნის დაკვლის დროს ხალხში ასეთ განცხადებას აკეთებდა. ვინც



მასთან მივიდა, ყველას თავისი წილი გადაუხადა. წმინდა ალის სიკვდილის შემდეგ, მისმა შვილებმა – ჯერ ჰასანმა, შემდეგ კი ჰუსეინმა განაგრძეს ამ საქმის კეთება.[1]

წმინდა მევლანა ჯუდდისე სირრუჰი წერდა:

*„ალლაჰის ერთგულმა მონა-მსახურებმა ერთგულება მთელ მსოფლიოში გაავრცელეს და თავიანთი ერთგულება ყველას უჩვენეს. მათ ზღვებიც კი დაიპყრეს. მთები, სამყაროს ოთხი კუთხე დაექვემდებარა მათ.“*[2]

## 12. დარბაისლობა და სიმშვიდე

დარბაისლობა – ადამიანის ისეთი იშვიათი თვისებაა, რომელიც გარშემომყოფთა შთამბეჭდაობით არის გამოწვეული და ქცევის მანერებში, დაფიქრებულ მოქმედებებში, სიფრთხილეში, წესიერებასა და მარცხვობაში გამოიხატება.

აუცილებელია უდიდებულესობის ისეთი უარყოფითი თვისებებისგან განსხვავება, როგორიცაა ქედმაღლობა, სიამაყე, ამპარტავნობა და სხვა. ჩვეულებრივ მაღალი წრის ადამიანები ვერავის ეგუებიან, ხასიათი მოშხამული აქვთ, ყოველთვის დაღვრემილი და უკარება არიან, მაშინ როცა დარბაისლობა-დადებითი ნიშანია, რის გამოც თანამოსაუბრე ვალდებულია პატივსცემით საუბრობდეს.

ყურანის ერთ-ერთ აიათში უზენაესი ალლაჰი გვეკითხება: **„რა გემართებათ, ალლაჰს უდიდებულესად, რომ არ თვლით?“** მხოლოდ ყოვლისშემძლე ალლაჰს ახასიათებს ჭეშმარიტი სიდარბაისლე.[3]

ალლაჰი ადამიანებს მის დაჯერებას, მისი შიშისა და მის მიმართ დელიკატურად მოქცევისაკენ მოუწოდებს. მის საფასურად ის ადამიანებს ასეთი საქციელის შეფასებას და მაღალ

1. იბნ სადი, 2, 318, ბუჰარი ქეფალე, 3.
2. მასნავი, ბეითი, №1192-1193.
3. სურა ნუჰი, აიათი 13.

საფეხურზე აყვანას ჰპირდება.

ამას გარდა, სიტყვა „სიდარბაისლე", რომელიც ალლაჰისა და მისი შუამავლისადმი გამოიყენება, პატივისცემის ჭეშმარიტ გამოვლენას ნიშნავს. წმინდა შუამავლის კიდევ ერთი მოვალეობა, ადამიანებზე ალლაჰისა და მისი შუამავლის წინაშე მოქცევის წესების სწავლებაა. ამ საკითხთან დაკავშირებით ალლაჰი აიათში ბრძანებს:

إِنَّا أَرْسَلْنَاكَ شَاهِداً وَمُبَشِّراً وَنَذِيراً لِتُؤْمِنُوا بِاللَّهِ وَرَسُولِهِ

وَتُعَزِّرُوهُ وَتُوَقِّرُوهُ وَتُسَبِّحُوهُ بُكْرَةً وَأَصِيلاً

**„უეჭველად, ჩვენ წარმოგაგზავნეთ მოწმედ, მახარობლად და გამაფრთხილებლად წარმოგაგზავნეთ, რათა ირწმუნოთ ალლაჰი და მისი შუამავალი დაიცვათ და დაეხმაროთ მას** (შუამავალს). **თაყვანი სცეთ მას** (ალლაჰს) **და განადიდოთ დილა-საღამოს."**[1]

ამ აიათში ნაბრძანებია ალლაჰისა და მისი შუამავლის რწმენა, მათი სიდარბაისლის გამოჩენა, ანუ მათ მიმართ პატივისცემა და კათილგანწყობა. დარბაისლობის მისია ადამიანმა სწორედ ამის გაკეთების შემდეგ შეიძლება მიიღოს.

დარბაისლობა ყველას მიერ მოსაწონი და საყვარელი თვისებაა. ასეთ ადამიანს სხვისი ქების შემდეგ სიამაყე არ უნდა გაუჩნდეს და თავისთავის კონტროლი უნდა შეძლოს. დარბაისლობისა და სიმშვიდის ერთ რომელიმე ადამიანში თავმოყრის შემდეგ, შეიძლება ჩაითვალოს, რომ მიზანი მიღწეულია. ყურანის ერთ-ერთ აიათში ლაპარაკია ისეთ თვისებებზე, რაც მუსლიმან ადამიანებს უნდა ახასიათებდეთ:

وَعِبَادُ الرَّحْمَنِ الَّذِينَ يَمْشُونَ عَلَى الأَرْضِ

هَوْناً وَإِذَا خَاطَبَهُمُ الْجَاهِلُونَ قَالُوا سَلاماً

**„და მოწყალე (ალლაჰის) მონა-მსახურები მხოლოდ ისინი**

1. სურა ფეთჰი, აიათები 8-9.



**არიან, ვინც დედამიწაზე თავმდაბლურად დადიან და ეუბნებიან უმეცრებს: „მშვიდობა!“, როცა ისინი შეურაცხმყოფელი სიტყვებით მიმართავენ და ცდილობენ მათ დამდაბლებას!“[1]**

წმინდა შუამავლის დარბაისლობა და მორჩილება ადამიანების კეთილი გრძნობების გაღვიძებითა და მათი სიყვარულით იყო განპირობებული. წმინდა შუამავალი ადამიანთა შორის ყველაზე ლამაზი თვისებების მქონე იყო. ის ყოველთვის ხმადაბლა საუბრობდა და არასდროს ღელავდა. ამასთან ერთად, ცუდის გამკეთებელს ცუდითვე არასდროს პასუხობდა. ის ყოველთვის ცდილობდა ეპატიებინა დანაშაული დამნაშავისთვის და წყენა მალე დაევიწყებინა.[2]

ყველაზე ძვირფასი ღვთისმსახურების, ანუ ნამაზის სალოცავად წასვლის დროსაც დაბალი ხმით ასე ბრძანებდა:

*„ნამაზის სალოცავად, სირბილით კი არა, დინჯი სიარულით წადით! რასაც მიუსწრებთ, ის ნაწილი იმამთან ერთად ილოცეთ! რომელ მუხლებსაც ვერ მიუსწრებთ, ისინი თვითონ შეასრულეთ!“[3]*

იბნ აბბასის გადმოცემის მიხედვით, არაფა დღეს, არაფატიდან მუზდელიფეში დაბრუნების დროს, წმინდა შუამავალს უკნიდან მომლოცველთა ყვირილი და აქლემებზე მათრახის ტყლაშუნის ხმა შემოესმა. მან მათრახის მაღლა აწევით ხალხს სიჩუმისაკენ მოუწოდა და უთხრა:

*„ადამიანებო, მშვიდად და ჩუმად იყავით! სიჩქარით მადლი არ მოიგება.“[4]*

წმინდა შუამავალი ადამიანების მიერ ყველაზე გაბრაზებულ დროსაც კი სიმშვიდეს არ არღვევდა და თავს აკონტროლებდა. ენესის გადმოცემით:

---

1. სურა ფურყანი, აიათი 63.
2. დარიმი, მუყადდიმე, 2.
3. ბუჰარი, ეზანი, 20-21.
4. ბუჰარი, ჰაჯი, 94.

„წმინდა შუამავალთან ერთად მივდიოდი. შუამავალს ნეჯრანის ნაჭრის უხეში მოსასხამი ეცვა, რომლის კიდურები სქელი ნაჭრით იყო შემოკერილი. ერთი ბედუინი წმინდა შუამავალს მოსასხამზე მიწვდა და მოქაჩა, რის გამოც უხეშმა ქსოვილმა მას კისერზე წითელი ზოლები დაუტოვა. ამის შემდეგ ბედუინმა შუამავალს უთხრა:

– მუჰამმედ, უბრძანე, რომ ალლაჰის მოცემული შენს ხელთარსებული ქონებიდან ცოტა მეც მომცენ. წმინდა შუამავალმა ბედუინს შეხედა, გაუღიმა და სურვილი შეუსრულა.[1]

წმინდა შუამავალს თავისი ცხოვრების განმავლობაში არც ერთი ქალისა და მოსამსახურისთვის ხელი არ გაურტყამს, გარდა გამონაკლისისა, როცა ის ალლაჰის გზაზე იბრძოდა. მისთვის შეურაცხყოფის მიმყენებელი ადამიანების მიმართ რევანშის აღებაც არასდროს უფიქრია. ის მხოლოდ ალლაჰის მიერ აკრძალული ქონების შემჭმელი ადამიანების დასჯას მოითხოვდა.[2]

ალლაჰის შუამავალი საზოგადოების წინაშე ყოველთვის მოკრძალებით და წელგამართული ჯდებოდა. მის მოუწონარ მდგომარეობას ვერასდროს შენიშნავდით. ხშირად გაირინდებოდა და მყუდროებას იშვიატად არღვევდა. ზედმეტ სიტყვას არასდროს იტყოდა. აბუ მალიქ ელ-ეშჯაი მამამისის ნაამბობს გადმოგვცემს: ახალგაზრდობაში ჩვენ ხშირად წმინდა შუამავლის საზოგადოებაში ვისხედით. ამ დროს წმინდა შუამავალზე დიდხანს გაჩუმებული ადამიანი არავინ მინახავს. როცა თანამიმდევრები საუბრობდნენ ან კამათობდნენ, ის მშვიდად ისმენდა და იღიმებოდა.“[3]

1. ბუჰარი, ჰუმუსი, 19.
2. მუსლიმი, ფედაილი, 79.
3. ჰეისემი, 10, 298.



## 13. ზომიერება

სიტყვა „ზომიერება“ რელიგიურ ტერმინოლოგიაში პირდაპირი გზით სვლას ნიშნავს, როცა ადამიანი სხვადასხვა უკიდურესობაში არ ვარდება, ისწრაფვის ოქროს შუაგულისკენ და ყველაფერში ზომიერებას იცავს. ზომიერება – აგრეთვე, თავშეკავებულობას, წონასწორობას და სიმშვიდეს ნიშნავს.

ისლამი – ჭამის, სმის, ჩაცმის, დახურვის, ქონების გამოყენების, ღვთისმსახურების მსგავს საქმეებში გადაჭარბებას კრძალავს და საშუალო მდგომარეობის არჩევას ბრძანებს. ამიტომ ყველაზე უკეთესი ადამიანისთვის სწორედ ზომიერებაა. ალლაჰმა ყველა ადამიანი თანასწორუფლებიანი გააჩინა და ყველას ზომიერებისკენ მოუწოდა. აიათში ის ასე ბრძანებს:

وَالسَّمَاء رَفَعَهَا وَوَضَعَ الْمِيزَانَ أَلا تَطْغَوْا فِي الْمِيزَانِ

**„ზეცა აამაღლა და ზომა-წონა დაუწესა; ფრთხილად, ზომა-წონაში არ გადასცდეთ.“[1]**

ვეჰბ იბნ მუნებბიჰი ბრძანებს:

*„სამყაროში ყველაფერს ორი კუთხე და ორი ბოლო გააჩნია. თუკი რაიმეს ერთი ბოლოთი დავიჭერთ, სიმძიმის ცენტრი მეორე ბოლოსკენ გადაინაცვლებს. თუკი შუაგულს დავიჭერთ, ყველაფერი თავის ადგილას დარჩება და წესრიგს შეინარჩუნებს. ასეთ შემთხვევაში შუაგული დაიჭირეთ.“[2]*

ადამიანი ვალდებულია ზომიერი ცხოვრება აირჩიოს და გადაჭარბებული არაფერი მოინდომოს. ასეთი ცხოვრების გზა ალლაჰისა და წმინდა შუამავლის რცეული გზაა. ყოვლისშემძლე ალლაჰმა თავისი საყვარელი მონა-მსახური მუჰამმედ შუამავალი გააფრთხილა მხოლოდ იმისთვის, რომ ის ძალიან ჩქარობდა ღვთაებრივი შთაგონების დაზეპირებას. ყურანში ამაზე ნათქვამია:

1. სურა რაჰმანი, აიათები 7-8.
2. ჰეისემი, 8, 112.

لاَ تُحَرِّكْ بِهِ لِسَانَكَ لِتَعْجَلَ بِهِ إِنَّ عَلَيْنَا جَمْعَهُ

وَقُرْآنَهُ فَإِذَا قَرَأْنَاهُ فَاتَّبِعْ قُرْآنَهُ ثُمَّ إِنَّ عَلَيْنَا بَيَانَهُ

**„ნუ იმეორებ** (მუჰამმედ) **მას** (ე.ი.ყურანს), **რათა დააჩქაროთ** (დამახსოვრება, ჯებრაილის წასვლის შიშით), **ვინაიდან ჩვენზეა მისი შეკრება და წაკითხვება. როცა ჩვენ მას** (ჯებრაილის) წავაკითხებთ შენც მიყევი მას (კითხვაში) **შემდგომ, ჭეშმარიტად, მისი ახსნა ჩვენ გვევალება.“** [1]

უზენაესმა ალლაჰმა წმინდა შუამავალზე გარდმოვლენილი შთაგონების დროს, როდესაც დაინახა წმინდა შუამავლის აღელვება და შიში, ბრძანა: **„ჩვენ ყურანი შენთვის იმიტომ არ გამოგვიგზავნია, რომ შენთვის წვალება მოგვეყენებინა!“** [2] ამით ალლაჰმა წმინდა შუამავალს ზომიერებისაკენ მოუწოდა. აგრეთვე, უზენაესი ალლაჰი ბრძანებს კეთილი საქმეების კეთებისა და დახმარების აღმოჩენისას საზღვრებს არ გადასცდეს:

وَلاَ تَجْعَلْ يَدَكَ مَغْلُولَةً إِلَى عُنُقِكَ وَلاَ تَبْسُطْهَا

كُلَّ الْبَسْطِ فَتَقْعُدَ مَلُوماً مَّحْسُوراً

**„და ნუ შემოიჭირებ ხელ კისერში მტკიცედ. (ძუნწი ნუ იქნები). და ნუ გაშლი მას მთლიანად (მთლად ხელგაშლილიც ნუ იქნები), რათა არ დარჩე გაკიცხული და გაღაკაკებული.“**[3]

ხელების სხეულზე მოჭერა სიძუნწეს ნიშნავს. მთლიანად ჩაშვება კი – უადგილოდ ხარჯვას. აქედან გამომდინარე, არც ძუნწი უნდა იყო და არც უზომოდ ხელგაშლილი. ეს ორივე მდგომარეობა ადამიანისთვის მავნებელია. ამიტომ ყველაზე უკეთესი ზომიერებაა. ალლაჰი ასეთ ადამიანებს ეფერება და მათ საპატიო მსახურების სიაში სწერს. ამ მდგომარეობას ალლაჰი აიათში ასე გამოხატავს:

1. სურა „ყიამეთი“, 75/16-19.
2. სურა თაჰა, აიათი 2.
3. სურა ისრა, აიათი 29.



**„და რომელნიც ხარჯვისას არც ფლანგავენ და არც ძუნწობენ მყარად დგანან შუაზე...** (შეხვდებიან (ალლაჰის ანგარიშს) (როგორც) (მათი ნამოქმედარის) სამაგიეროს).“[1]

ამ ორი საქმის გაკეთების დროს ეშმაკი ყველანაირად ეცდება ადამიანი ყოველმხრივ შეაცდინოს. მისთვის სულერთია, რომელი მხრიდან დააშვებინებს მას შეცდომას. საბოლოო შედეგი მისთვის ერთნაირია. ამის გამო, ალლაჰმა ადამიანებს სარწმუნოება გაუმარტივა. სარწმუნოებაში ალლაჰის სახელით ადამიანებზე დაძალება არასწორ ქმედებად აღიარა და ამის გაკეთების უფლება არავის მისცა.

წმინდა აიშეს გადმოცემის მიხედვით, როცა ის ერთ-ერთ უცხო ქალბატონთან ერთად სახლში იჯდა, მასთან წმინდა შუამავალი შევიდა და უცხო ქალბატონის ვინაობა იკითხა. აიშემ უპასუხა:

– ეს ის ქალბატონია, რომელიც ძალიან ბევრ ნამაზს ლოცულობს. წმინდა შუამავალმა შენიშნა:

*„ამის თქმა საჭირო არ არის. შეძლებისდაგვარად ღვთისმსახურების გაკეთება საკმარისია. ვფიცავ ალლაჰს, რომ სანამ თქვენ არ მოგეწყინებათ ღვთისმსახურების კეთება, ალლაჰსაც არ მოეწყინება თქვენი მოსმენა!“*[2] კიდევ ერთ ჰადისში ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

*„ისეთი ღვთისმსახურება, რომლის გაკეთებაც აუცილებელი არ არის, შეძლებისდაგვარად გააკეთეთ, რადგან ალლაჰის წინაშე ყველაზე ძვირფასი განუწყვეტელი ღვთისმსახურებაა!“*[3]

თანამიმდევრები ხშირად წმინდა შუამავლის მიერ გაკეთებული ღვთისმსახურების შესახებ მის ცოლს ეკითხებოდნენ. ის კი დანახულს მათ უამბობდა. წმინდა შუამავლის გაკეთებული ღვთისმსახურების თვითმხილველმა ადამიანებმა თავიანთ თავს უთხრეს:

1. სურა ფურყანი, აიათი 67.
2. ბუჰარი, იმანი, 32.
3. იბნ მაჯე, ზუჰდი, 28.





– წმინდა შუამავალთან ჩვენი შედარება როგორ შეიძლება? მას ხომ მთელი წარსულისა და მომავლის ცოდვები ალლაჰმა აპატია.

მათგან ერთ-ერთმა ასე თქვა:

– მე ჩემი ცხოვრების ბოლომდე ღამღამობით არ დავიძინებ და დილამდე ნამაზს ვილოცავ!

მეორემ თქვა:

– მე კი მთელი ცხოვრების ყოველი დღე მარხვაში უნდა გავატარო.

მესამე თანამიმდევარმა თქვა:

– მე მთელი ჩემი ცხოვრების განმავლობაში ქალებიდან თავი შორს უნდა დავიჭირო და არასდროს არ უნდა დავქორწინდე!

ცოტა ხნის შემდეგ მათთან წმინდა შუამავალი მივიდა და უთხრა:

*„ალლაჰის წინაშე ასეთი პირობის დამდები ადამიანები თქვენ ხართ? მინდა თქვენ გაგაფრთხილო! ვფიცავ ალლაჰს, მე თქვენ შორის ალლაჰის ყველაზე მოშიში და მოყვარული ადამიანი ვარ, მაგრამ მე ხან მარხული ვარ, ხან – არა. ღამეში ნამაზსაც ვლოცულობ და თან მძინავს კიდეც. ამ ყველაფერთან ერთად დაქორწინებულიც ვარ. ვინც ჩემს სუნნეთს უარჰყოფს, ის ადამიანი ჩემს მიმდევრად აღარ ითვლება.“[1]*

წმინდა შუამავლის მიერ თანამიმდევრების მიმართ არასავალდებულო ღვთისმსახურების ზომიერების განსაზღვრა მათდამი გამოჩენილი ერთ-ერთი ლმობიერებაა. ყველას იმის ძალა არ გააჩნია, რომ ყოველთვის ბევრი ღვთისმსახურება გააკეთოს. ამიტომ ყოველ ადამიანს იმის თავისუფლება მიენიჭა, რომ არასავალდებულო ღვთისმსახურება შეძლების და სურვილის მიხედვით შეასრულოს.

როგორც ცნობილია ისლამში გადაჭარბებული ღვთისმსახ-

1. ბუჰარი, ნიქაჰი, 1.







ურება ღვთაებრივი კანონებით აკრძალულია. ამასთან დაკავშირებით, ალლაჰი აიათში ასე ბრძანებს:

يَا أَيُّهَا الَّذِينَ آمَنُواْ لاَ تُحَرِّمُواْ طَيِّبَاتِ مَا أَحَلَّ اللّهُ لَكُمْ وَلاَ تَعْتَدُواْ إِنَّ اللّهَ لاَ يُحِبُّ الْمُعْتَدِينَ

**„ო, თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! არ აიკრძალოთ სუფთანი, რაც ალლაჰმა ალალად ჰქმნა თქვენთვის. და ნუ გადახვალ ზღვარს. უეჭველად ალლაჰს ზღვარგადასული არ უყვარს.“**[1]

მოცემული ღვთაებრივი შთაგონების მიზეზი შემდეგი შემთხვევაა. წმინდა შუამავალმა ერთ დღეს თანამიმდევრებს განკითხვის დღის შესახებ ესაუბრა. თანამიმდევრებმა ძალიან განიცადეს და იტირეს. შემდეგ მათგან ათი ადამიანი ოსმან იბნ მაზუნის სახლში შეიკრიბა. მათ შორის წმინდა აბუ ბაქრი და წმინდა ალიც იყვნენ. იქ გამართული საუბრის შემდეგ გადაწყვიტეს, რომ იმ დღის შემდეგ ყოველდღე იმარხულებდნენ, ღამეებს ღვთისმსახურებაში გაატარებდნენ, ხორცს აღარ ჭამდნენ, ცოლებს ახლოს აღარ გაეკარებოდნენ, კარგ სუნამოს აღარ მოიხმარდნენ და ტყუილუბრალოდ აღარსად წავიდოდნენ. ამ ამბავმა წმინდა შუამავლამდეც მიაღწია. წმინდა შუამავალი ადგა და ოსმან იბნ მაზუნის სახლში მივიდა, მაგრამ ოჯახის უფროსი სახლში არ დახვდა. მაშინ ალლაჰის შუამავალმა ოსმანის ცოლს სთხოვა, გადაეცა მისი მეუღლისთვის, რომ თავის მეგობრებთან ერთად მას სახლში სწვეოდა. რამდენიმე ხნის შემდეგ ყველა თანამიმდევარი ალლაჰის შუამავლის წინაშე წარსდგა, რომელმაც მათი გადაწყვეტილების ყველა მუხლი ჩამოუთვალა და შემდეგ ჰკითხა:

– თქვენ ხომ გადაწყვეტილება ერთხმად მიიღეთ?

ყველა იქ დამსწრემ ერთხმად უპასუხა:

– დიახ, წმინდა შუამავალო! ჩვენ მიერ ასეთი გადაწყვეტილების მიღების მიზეზი მხოლოდ კეთილშობილური გან-

1. სურა მაიდე, აიათი 87.

ზრახვაა. პასუხად წმინდა შუამავალმა მათ უთხრა:

– რა თქმა უნდა, თქვენთვის ასეთი რამეების გაკეთება მე არ მიბრძანებია. თქვენ საკუთარი თავის პასუხისმგებელი თვითონ ხართ. ხანდახან იმარხულეთ, ხანდახან კი ჭამეთ! ღამეში ღვთისმსახურებაც გააკეთეთ და თან იძინეთ! მე ღვთისმსახურებასაც ვაკეთებ და თან მძინავს. ხან მარხული ვარ, ხან – არა. ხორცსაც ვჭამ და მეუღლეებთანაც კავშირი მაქვს. ვინც ჩემს სუნნეთს უღალატებს, ის ჩემს მიმდევრად აღარ ითვლება." შემდეგ წმინდა შუამავალმა თავისი ყველა თანამიმდევარი შეკრიბა და შემდეგი სიტყვით მიმართა:

*„ზოგიერთ ადამიანს რა ემართება, რომ ცოლთან ერთად ყოფნას, ჭამა-სმას, სუნამოს გამოყენებას, ძილს და კიდევ სხვადასხვა ამქვეყნიურ ჰალალ რამეებს, ჰარამად აცხადებენ? რა თქმა უნდა, მე თქვენ ასეთ რამეებს არასდროს გიბრძანებ. არც ჩემს სარწმუნოებაში არ არის ნაბრძანები ხორცის უჭმელობა, ცოლებთან ურთიერთობის გაწყვეტა და სხვა ამგვარი საქმეები. თქვენი მოვალეობაა – ალლაჰი ცნოთ, რამაზნის მთვარეში ნაბრძანები მარხვა შეასრულოთ, ჰაჯობა გააკეთოთ, ნამაზი ილოცოთ, ზექათი გადაიხადოთ და მართალი ადამიანები იყოთ, რომ სხვებმა თქვენგან მაგალითი აიღონ. თქვენზე ადრე მოსული მიმდევრები გადაჭარბების გამო დაისაჯნენ. სარწმუნოება თავიანთი სურვილის მიხედვით შეიცვალეს და საქმე უფრო გაირთულეს. ამიტომ ალლაჰმაც ისინი დასაჯა."* [1]

წმინდა შუამავალმა თანამიმდებრები გააფრთხილა, რომ იგივე შეცდომები აღარ დაეშვათ, რის გამოც მასზე ადრე მოსული მიმდევრები დაისაჯნენ. ეს საკითხი შემდეგ ჰადისში ღიად არის განმარტებული:

*„შუა გზა დაიკავეთ, ზომიერება დაიცავით! სრულყოფილების მიღწევას და ალლაჰთან დაახლოებას შეეცადეთ! დილდილობით, შუადღისას და საღამოს იმუშავეთ! ღამის ერთი მონაკვეთითაც ისარგებლეთ! გაფრთხილებთ, ფრთხილად იარეთ, შუა გზა დაიჭირეთ, ზომიერება დაიცავით, რომ თქვენთვის სა-*



1. ვაჰიდი, გვ. 207-208.



*სურველ შედეგს მიაღწიოთ!“*[1]

დინჯად და გათვლილი ანგარიშით მავალი ადამიანები თავიანთ საწადელს ადვილად მიაღწევენ. ხოლო ისინი ვინც უადგილოდ აჩქარდებიან, გზაში საკმაო პრობლემებს შეხვდებიან, რის გამოც შეფერხდებიან.

წმინდა შუამავალი ღვთისმსახურებას უდიდეს მნიშვნელობას ანიჭებდა, მაგრამ ზედმეტის გაკეთებას არავისგან მოითხოვდა. ერთ დღეს მეჩეთში ერთი ბოძიდან მეორეზე გაბმული ძაფი დაინახა და იკითხა, რისთვის იყო იგი იქ.

თანამიმდევრებმა უპასუხეს:

– ეს ზეინებ ბინთი ჯაჰშის მიერ გაბმული ძაფია. ნამაზის ლოცვის დროს, როცა ძალიან დაიღლება, მას ეჭიდება და ისე ლოცულობს. ამის გამგონე წმინდა შუამავალმა ბრძანა:

*„სასწრაფოდ მოხსენით. ვისაც მოესურვება, ნაფილე ნამაზი ილოცოს, როდესაც დაიღლება, მაშინ წავიდეს და დაიძინოს.“*[2]

ჯაბირ იბნ სუმერე გადმოგვცემს: *„ნამაზს წმინდა შუამავალთან ერთად ვლოცულობდი. მისი ნალოცი ნამაზი და ჰუთბე ნორმალურ დროში ეტეოდა და ზომიერი იყო.“*[3]

მუსლიმი ადამიანი, თავდაჯერებული და გაწონასწორებულია. ის ყველგან და ყოველთვის, საუბარსა თუ მოქმედებაში ზომიერებას გამოიჩენს. ამის გაუთვალისწინებელი ადამიანები ამქვეყანაზეც მრავალ პრობლემას გადაეყრებიან და იმქვეყნადაც დაისჯებიან. ასეთი ადამიანები არც სხვებისთვის არიან საყვარელი. ისინი ისეთი კატეგორიის ადამიანებიდან აღმოჩნდებიან, რომლებისგანაც ყველას თავის შორს დაჭერა მოუნდება. ამიტომ წმინდა შუამავალი ბრძანებს: „სიტყვისა და საქმის დროს ზომიერებას გადაჭარბებული ადამიანები საბოლოოდ განადგურდებიან.“[4] ამ ჰადისით წმინდა შუამავალმა კიდევ

1. ბუჰარი, რიყაყი, 18.
2. ბუჰარი, თეჰეჯჯუდი, 18.
3. მუსლიმი, ჯუმა, 41-42.
4. მუსლიმი, ილიმი, 7.





ერთხელ შეახსენა ადამიანებს ზომიერების დაცვა.

როგორც ყველა მოქმედების დროს, სიყვარულსა და სიძულვილშიც ზომიერებაა საჭირო. საყვარელ ადამიანთან ურთიერთობისას არ უნდა გადააჭარბო. არც საძულველ ადამიანთან შეიძლება საერთოდ კავშირის გაწყვეტა. ამის შესახებ წმინდა შუამავალი ერთ-ერთ ჰადისში ე ბრძანებს:

*„მეგობარი ზომიერად შეიყვარე, იმიტომ, რომ ერთ დღეს შეიძლება ის მტრად გექცეს! მტერს კი ზომიერად გაუბრაზდი, რადგან ერთ დღეს შეიძლება ის დაგიმეგობრდეს!“*[1]

წმინდა შუამავალმა ამგვარად გამოზარდა თავისი ერთგული თანამიმდევრები და ყველა საკითხში საუკეთესო მაგალითი უჩვენა. ვეჰბ იბნ აბდულლაჰი შემდეგ ისტორიას გადმოგვცემს:

„წმინდა შუამავალმა სელმანი და აბუ დერდა ძმებად გამოაცხადა. ამის გამო, სელმანი დროდადრო აბუ დერდას მოსანახულებლად მიდიოდა. ერთ-ერთი ასეთი სტუმრობის დროს სელმანმა თავისი მეგობრის მეუღლე უმმუ დერდა გაცვეთილ კაბაში დაინახა და ჰკითხა:

– რაშია საქმე, რატომ ასეთი ძველი კაბა გაცვია?

ქალმა უპასუხა:

– შენი ძმა აბუ დერდა ამქვეყნიური ქონების მიმართ ყურადღებას არასდროს იჩენს. ამ დროს აბუ დერდა სახლში მივიდა და გამზადებულ საჭმელზე სელმანი დაპატიჟა:

– მობრძანდი, საჭმელი ჭამე, მე მარხული ვარ!

სელმანმა უპასუხა:

– ვიდრე შენ არ ჭამ, მეც არ ვჭამ. ამის შემდეგ აბუ დარდა დაჯდა და საჭმელი ჭამა. ღამეში აბუ დერდა თეჰეჯჯუდ ნამაზის სალოცავად მოემზადა. სელმანმა შეაჩერა და უთხრა დაიძინეო.

რამდენიმე ხნის შემდეგ აბუ დერდა ისევ მოემზადა წა-

1. თირმიზი, ბირრი, 60.



მოსადგომად, მაგრამ არც ამჯერად მისცა სულმანმა ადგომის ნება. აბუ დერდას ისევ ჩაეძინა. განთიადამდე ცოტა ხნით ადრე სელმანმა აბუ დერდა გააღვიძა და უთხრა: – ახლა კი ადექი!

მათ ნამაზი ერთად ილოცეს. შემდეგ სელმანმა უთხრა:

– შენ ალლაჰის, საკუთარი თავისა და ოჯახის მიმართ გარკვეული ვალდებულებები გაკისრია, ამიტომ, ყველაფერს თავისი ადგილი უჩვენე!

შემდეგ აბუ დერდა წმინდა შუამავალთან მივიდა და იმ ღამეს მომხდარი ყველაფერი დაწვრილებით მოუყვა. წმინდა შუამავალმა უთხრა:

*„სელმანს მართალი უთქვამს!"*[1]

როგორც ჩანს, წმინდა შუამავლის თანამიმდევრები ერთმანეთის დაჯერებით შუა გზას პოულობდნენ. ისინი ერთმანეთის რჩევებს იზიარებდნენ და ამით ყოველთვის მოგებული რჩებოდნენ. ამის ერთ-ერთი კარგი მაგალითი სელმანისა და აბუ დერდას ოჯახურ ურთიერთობაში ჩანს.

ამრიგად, შეიძლება გამოვიტანოთ დასკვნა, რომ ამხანაგებთან ურთიერთობისას არ უნდა ველოდოთ არც გადაჭარბებული თავისებების გამოვლენას და არც ნებადართულ საზღვრებს გადაცილებას. ყველაზე მთავარი ხალხთან ურთიერთობაში ზომიერების დაცვა და უკეთესობისაკენ სწრაფვაა. მორწმუნე ვალდებულია ეშმაკისგან თავი შორს დაიჭიროს და ყველაფერში ზომიერი იყოს, ვინაიდან მისი დაცვა და შუაგზის დაჭერა ალლაჰის შუამავლის ერთ-ერთი შესანიშნავი თვისებაა.

1. ბუჰარი, სავმი, 51, ედები, 86.

## 14. სამართლიანობა და სწორი მიმართულება

სამართლიანობა – სიმართლეს, პატიოსნებას და წესრიგს ნიშნავს. მოცემული სიტყვა რელიგიურ და ყოველდღიურ ცხოვრებაში გონების სახელმძღვანელოა. ტერმინი „სამართლიანობა“ იოტისოდენა გადახვევის გარეშე სწორი გზით სიარულს ნიშნავს. მისი ანტონიმია სიტყვა „ტყუილი,“ რაშიც მრუდე გზით სიარული, მორალურ-ზნეობრივი ნორმების დარღვევა და პირობის შეუსრულებლობა იგულისხმება.

სამართლიანობა ისლამის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი საფუძველი და ხასიათის მშვენიერი თვისებაა. მუდმივი გადარჩენის მოსაპოვებლად ყოველთვის სამართლიანობაა საჭირო. ამიტომ, სწორედ ამ თვისების საშუალებით შეიძლება ჩვენში არსებული სულიერი დაავადებების განკურნვა.

ჩვენი ძვირფასი სარწმუნოება ტყუილის თქმისგან თავის არიდებას და სამართლიანი გზით სიარულს მნიშვნელოვან ადგილს უთმობს. ძვირფასი ადამიანების თვისებებში მთავარი ადგილი სიმართლეს უჭირავს.

ჭეშმარიტება და მიმართულება ორი სულიერი თვისებაა, რომლებიც ყველა მაღალ მორალურ-ზნეობრივ ნიშანს შეიცავს.

მათ,ვისაც ალლაჰის,განკითხვის დღის,ზეციური ანგელოზების და ღვთაებრივი წიგნების სჯერა, ვინც ღარიბ ნათესავებს, ობლებს, მათხოვრებს, მგზავრებს, გაჭირვებულებს, მონებს და ტყვეებს ეხმარება, „სამართლიანებს“ უწოდებენ. ეს ის ხალხია, ვინც ნამაზს ლოცულობს, ზექათს იხდის, თავიანთ პირობას ასრულებს და სხვადასხვა პრობლემის წარმოქმნისას მოთმინებას იჩენენ. ამას გარდა, სიტყვა „სამართლიანობა“ ყველა მუსლიმანს ახასიათებს.[1]

მუსლიმანების ყველაზე დიდი წარმატება ჭეშმარიტ გზაზე ყოფნაა.[2]

1. სურა ბაყარა, აიათი 177. სურა აჰზაბი, აიათი 35.
2. სურა ფათიჰა, აიათი 6.



უზენაესმა ალლაჰმა თავის საყვარელ შუამავალს ამორჩეული სარწმუნოების შესახებ შეატყობინა და ასე გააფრთხილა:

فَاسْتَقِمْ كَمَا أُمِرْتَ وَمَن تَابَ مَعَكَ وَلاَ تَطْغَوْاْ

إِنَّهُ بِمَا تَعْمَلُونَ بَصِيرٌ

**„მაშ, დაადე** სწორ **გზას, როგორც ნაბრძანები გაქვს შენდა მათ, ვინც შენ მოგემხრო ნებადართულის ზღვარს არ გადახვიდეთ!“** [1]

ამ აიათით ალლაჰმა ადამიანები გააფრთხილა. ანუ მასში ყურადღება გამახვილებულია იმ საკითხზე, რომ ადამიანებს ალლაჰის ბრძანებების დაჯერებისა და მისი მიხედვით მოქმედების დროს სწორი გზიდან გადახვევის საშიშროება არ ემუქრება. უზენაესი ალლაჰი მუჰამმედ შუამავალს აფრთხილებს: *„ურწმუნო ადამიანების ლაპარაკს ყურადღებას ნუ მიაქცევ, ისინი ალლაჰს მიანდე! შენ შენი საქმე აკეთე ისე, როგორც ალლაჰი გიბრძანებს და სწორი გზიდან არ გადაუხვიო! შენი გასაკეთებელი საქმე, როგორი რთულიც არ უნდა გამოდგეს, არ შეგეშინდეს, რადგან ალლაჰი იქნება შენი დამხმარე!“*[2]

ნაბრძანები კანონების ფარგლებში ცხოვრების მართვა არცთუ ისე ადვილია. ამას დიდი მონდომება სჭირდება, მაგრამ შეუძლებელი არაფერია. ამ საკითხთან დაკავშირებით, წმინდა შუამავალი ბრძანებს: „მე სურა „ჰუდიმ“ ასაკი შემმატა.“[3]

ამასთან დაკავშირებით, აბდულლაჰ იბნ აბბასმა შემდეგი რამ თქვა:

„ყურანში წმინდა შუამავლისთვის ამ მომართვაზე მძიმე არც ერთი არ ყოფილა.“[4]

1. სურა ჰუდი, აიათი 112.
2. ელმალილი, IV, 2829-2830.
3. თირმიზი, თაფსირი, 56-6. ქურთუბი, 9, 107.
4. ნევევი, შერჰუ საჰიჰი მუსლიმი, 2, 9.

საჭიროა განმარტება, რომ ალლაჰი აქ მართალია მუჰამმედ შუამავალს (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) მიმართავს, მაგრამ მას მარტო საკუთარი ბედი, პირადი ხვედრი რადგან კიდევ ერთ აიათში ის წმინდა შუამავალს მიმართავს: **„შენ სწორ გზაზე დგახარ.“**[1] აქედან გამომდინარეობს ის, რომ წმინდა შუამავალს გარდმოვლენილი მიმართვა თითოეული ადამიანის მიმართ გაკეთებული ბრძანებაა და მას ყველა უნდა ასრულებდეს. ესად ეფენდის ნათქვამის მიხედვით:

„სწავლულია თუ წმინდანი – მნიშვნელობა არ აქვს, სწორი გზიდან გადახვევის დროს ის აუცილებლად დაისჯება.“[2]

ალლაჰი კიდევ ერთ აიათში ასე ბრძანებს: **„და უეჭველად, ესაა ჩემი გზა ჩემი, ჭეშმარიტი. მაშ მიჰყევით მას. და ნუ მიჰყვებით გზებს, რომლებიც აგაცდენენ თქვენ მისი გზიდან. აი ესაა რჩევა-დარიგება რაც თქვენ მოგეცათ. იმედია ღვთისმოშიშნი იქნებით.“**[3]

ცხოვრება ძალიან ხანმოკლეა, ამიტომ ადამიანს ძალიან ცოტა დრო აქვს იმისათვის, რომ მის მიერ ჩადენილი ცოდვები მოინანიოს. შეიძლება მოხუცებულობაში გამოხატული მონანიება საკმარისი არ აღმოჩნდეს მისი გადარჩენისათვის.

წმინდა შუამავალი ადამიანთა შორის ყველაზე მართალი პიროვნება იყო. მისი სამართლიანობის შესახებ, ყველაზე დიდი მტრებიც, კი როგორიც იყვნენ – აბუ ჯეჰილი, ნადრ იბნ ჰარისი და შემდგომში გამუსლიმანებული აბუ სუფიანი ხშირად კამათობდნენ. მათ იცოდნენ, რომ წმინდა შუამავალი ერთ-ერთი ყველაზე სამართლიანი ადამიანი იყო. მისგან ტყუილი არავის არ გაუგონია. ის ხუმრობის დროსაც კი სიმართლეს ამბობდა და თავისი სიტყვა არასდროს გაუტეხია.

წმინდა შუამავალი ალლაჰის კანონების მიხედვით ცხოვრობდა და თავისი თანამიმდევრებისგანაც იგივეს მოითხოვდა.

1. სურა იასინი, აიათი 4.
2. დივანი, გვ. 27.
3. სურა ენაამი, აიათი 153.



ის მათ ამ საკითხთან დაკავშირებით ხშირად ესაუბრებოდა და დარიგებებს აძლევდა. წმინდა შუამავალი თანამიმდევრებს ეუბნებოდა: *„თუგინდ თქვენს მიზანს ვერ მიაღწიოთ, შეეცადეთ ჭეშმარიტების გზას არ აცდეთ!“*[1] ამ ჰადისით წმინდა შუამავალი, ადამიანებს მხოლოდ სიმართლისკენ მოუწოდებს, რაც ძალზე მნიშვნელოვანია. სუფიან იბნ აბდულლაჰი გადმოგვცემს:

„ჩვენ ერთხელ წმინდა შუამავალს ვუთხარით:

– წმინდა შუამავალო, ისლამი ისე აგვიხსენი, რომ მის შესახებ კიდევ ერთხელ სხვაზე კითხვა აღარ დაგვჭირდეს! წმინდა შუამავალმა მიპასუხა:

*„თქვი, რომ ალლაჰის გჯერა და სამართლიანი იყავი!“*[2]

უპირველეს ყოვლისა, ადამიანი ვალდებულია ალლაჰის წინაშე სამართლიანი და გულწრფელი იყოს. ის ალლაჰის წინაშე გულწრფელი არა მარტო სიტყვით, არამედ ფიქრით, განზრახვითა და გრძნობებით უნდა გამოდიოდეს. ალლაჰის სახელით ნათქვამი სიტყვა და დადებული ფიცი არ უნდა შეარცხვინოს და მის მიმართ უდიდესი ყურადღება გამოიჩინოს. ამ საკითხთან დაკავშირებით წმინდა შუამავალმა თანამიმდევრებს ბევრი დარიგება მისცა. ის ერთ-ერთ ჰადისში ასე ბრძანებს:

„წმინდა აიშე უჰუდის ბრძოლის შესახებ ამბის გასაგებად ქალებთან ერთად გზას გაუდგა. ჰარრეს მინდორში ის ჰინდ ბინთი ამრს შეხვდა. ჰინდს თავისი ქმრის ამრ იბნ ჯემუჰის, შვილის – ჰალიდის და ძმის – აბდულლაჰის გვამები ერთ აქლემზე დაეტვირთა და მოჰქონდა. წმინდა აიშემ ჰკითხა:

– იქ რა ამბავია?

ჰინდმა უპასუხა:

– ყველაფერი კარგადაა. წმინდა შუამავალი ცოცხალია, ამიტომ სხვა დანარჩენი ტკივილი საკმაოდ მსუბუქია ჩვენთვის.

წმინდა აიშემ გარდაცვლილები იკითხა, თუ ვინ იყვნენ

1. იბნ მაჯე, თაჰარეთი, 4.

2. მუსლიმი, იმანი, 62.

ისინი.

ჰინდმა უპასუხა:

– ჩემი ძმა აბდულლაჰი, შვილი ჰალიდე და ჩემი ქმარი ამრი არიან. წმინდა აიშემ ჰკითხა:

– გვამები სად მიგაქვს?

– მედინაში, იქ მინდა დავასაფლავო.

ამ დროს სიარულით დაღლილი აქლემი წაიქცა და ველარ დგებოდა.

წმინდა აიშემ ჰკითხა:

– აქლემი მძიმე ტვირთის გამო წაიქცა?

ჰინდმა უპასუხა:

– არ ვიცი. ამ აქლემს ორი აქლემის ტვირთი აქვს ნატარე-ბი. მაგრამ ახლა ვფიქრობ, რაღაც სხვა მიზეზი უნდა იყოს.

როდესაც აქლემს დააძალეს, ის ფეხზე წამოდგა, მაგრამ მედინას მხარეს რომ მიაბრუნეს, ისევ დაწვა. როდესაც უჰუდის-კენ შეაბრუნეს, აქლემმა სირბილი დაიწყო. ჰინდი წმინდა შუა-მავალთან მივიდა და მომხდარის შესახებ ყველაფერი მოუყვა. წმინდა შუამავალმა მას უთხრა:

– აქლემი ვალდებულია შეასრულოს დავალება. შენ ხომ არ იცი, ამრს რაიმე ანდერძი ხომ არ დაუტოვებია?

– ამრი უჰუდის ბრძოლაში წასვლის წინ ქააბასკენ შებრუნდა და ალლაჰს შეევედრა: „დიდო ალლაჰო! მინდა შეჰიდი გავხდე! ჩემს მიმართ მოწყალება გამოიჩინე და ჩემი სურვილი შემის-რულე, იმედდაკარგული და სასოწარკვეთილი სახლში აღარ დამაბრუნო!“ პასუხად წმინდა შუამავალმა შემდეგი უთხრა:

„სწორედ ამის გამოა, რომ აქლემი მედინასკენ არ მიდის. ანსარებო! თქვენგან ვინც ალლაჰის წინაშე დაიფიცა, სიტყვა არავინ გატეხოს! ჰინდ, შენი ქმარიც სამართლიანი და სიტყვის შემსრულებელთაგანი იყო ადამიანებიდან არის. როგორც კი



ის შეჰიდი გახდა, იმ წუთიდან ანგელოზები იცავენ იმ ადგილს, სადაც უნდა დასაფლავდეს. სამოთხეში ამრ იბნ ჯემუჰი, შვილი ჰალიდე და ძმა აბდულლაჰი ერთად იქნებიან!" ამ სამახარობლოს მიღების შემდეგ,ჰინდმა სამოთხეში თავისი ქმრის ერთად ყოფნის სურვილით, წმინდა შუამავალს უთხრა:

– ალლაჰის შუამავალო! რა მოხდება, ალლაჰს შეევედრე რომ მეც მათთან ერთად ვიყო სამოთხეში?!"[1]

ასეთი სამართლიანი ადამიანების შესახებ უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

إِنَّ الَّذِينَ قَالُوا رَبُّنَا اللّٰهُ ثُمَّ اسْتَقَامُوا تَتَنَزَّلُ عَلَيْهِمُ الْمَلائِكَةُ أَلا تَخَافُوا وَ لاَ تَحْزَنُوا وَأَبْشِرُوا بِالْجَنَّةِ الَّتِي كُنتُمْ تُوعَدُونَ

**„უეჭველად, რომელთაც თქვეს „ჩვენი ღმერთი ალლაჰიაო" და ჭეშმარიტ გზაზე დადგნენ, ანგელოზი მოევლინებათ და** (ეტყვიან) **არ შეგეშინდეთ და არც დამწუხრდეთ, გაიხარეთ სამოთხით, რომელიც შეპირებულია თქვენზე."[2]** (სურა ფუსილლეთ, აიათი 30)

განკითხვის დღეს ასეთი ადამიანები იმ მძვინვარებისა და საშიშროების სასტიკ ხმებს ვერ გაიგონებენ. ადამიანისთვის ყველაზე დიდი საჩუქარი სწორედ ეს არის. ამის შესახებ კი ალლაჰი ასე ბრძანებს:

إِنَّ الَّذِينَ قَالُوا رَبُّنَا اللّٰهُ ثُمَّ اسْتَقَامُوا فَلَا خَوْفٌ عَلَيْهِمْ وَلَا هُمْ يَحْزَنُونَ أُوْلَئِكَ أَصْحَابُ الْجَنَّةِ خَالِدِينَ فِيهَا جَزَاء بِمَا كَانُوا يَعْمَلُونَ

**„უეჭველად, მათთვის, რომელთაც თქვეს „ჩვენი ღმერთი ალლაჰიაო" და ჭეშმარიტ გზაზე დადგნენ,არ იქნება შიში და ისინი**

1. ვაქიდი, 1, 264-265. იბნ ჰაჯერი, ფეთხულ ბარი, 3, 216. იბნ აბდიბერი, 3, 1168.
2. სურა ფუსსილეთი, აიათები 30.

**არც დამწუხრდებიან. ისინი სამოთხის მკვიდრნი არიან და მათი ნამოქმედარის საზღაურად იქ სამარადისოდ დარჩებიან.“[1]**

სამართლიანობისთვის გულისა და ენის როლი ძალიან დიდია. გული ადამიანის მთელი სხეულის მმართველია. მხოლოდ და მხოლოდ ერთი ალლაჰის რწმენით სავსე გულის მფლობელი სხეული, სიმშვიდისა და ბედნიერების ადგილია. გული თუ ადამიანს ჯანმრთელი ანუ სუფთა აქვს, მაშინ სხვა დანარჩენიც სუფთა ექნება. ენა კი გულის თარჯიმანია. მისი სიმართლე ან სიცრუე სხვა დანარჩენ ორგანოებზეც ზეგავლენას ახდენს. ერთ ჰადისში შუამავალი ბრძანებს:

*„როდესაც გათენდება, ადამიანის ყველა ორგანო ენას მიმართავს: „ჩვენი უფლებების გამო ალლაჰის გეშინოდეს! ჩვენ მხოლოდ შენი ნათქვამის გამო შეიძლება დავისაჯოთ. შენზე ვართ დამოკიდებული. შენ თუ მართალი იქნები, მაშინ ჩვენც მართლები ვიქნებით; შენ თუ სწორი გზიდან გადავარდები, ჩვენც შენ მოგყვებით.“[2]* ამ საკითხთან დაკავშირებით, წმინდა შუამავლის კიდევ ერთი ჰადისი მოგვითხრობს:

„თუ ადამიანი გულმართალი არ იქნება, ის ჭეშმარიტი მორწმუნე ვერ იქნება. თუკი ენა სამართლიანი არ ექნება, ის არც გულმართალი იქნება.“[3]

სიმართლე, ყველაფერთან ერთად, ადამიანის ცოდვებისგან გათავისუფლების მიზეზიც არის. ადამიანებზე ცოდვების პატიების მოყვარული ალლაჰი აიათში ბრძანებს:

يَا أَيُّهَا الَّذِينَ آمَنُوا اتَّقُوا اللّٰهَ وَقُولُوا قَوْلاً سَدِيداً يُصْلِحْ لَكُمْ أَعْمَالَكُمْ وَيَغْفِرْ لَكُمْ ذُنُوبَكُمْ وَمَن يُطِعْ اللّٰهَ وَرَسُولَهُ فَقَدْ فَازَ فَوْزاً عَظِيماً

1. სურა აჰქაფი, აიათები 13-14.
2. თირმიზი, ზუჰდი, 61.
3. იბნ ჰანბელი, 3, 198.



**„ო, თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! გეშინოდეთ ალლაჰის და მართალი სიტყვა თქვით, რათა მან თქვენი საქმეები კეთილმოაწყოს და ცოდვები გაპატიოს. ალლაჰს და მის შუამავალს ვინც დაუჯერებს, ის უმაღლეს ნეტარებას დაიმსახურებს!“[1]**

ქააბ იბნ მალიქმა ალლაჰის პატიება დაიმსახურა მხოლოდ იმისთვის, რომ ის ყოველთვის სიმართლეს ამბობდა. ის შემდეგ ისტორიას მოგვითხრობს: „ვფიცავ ალლაჰს! მას შემდეგ, რაც მე გავმუსლიმანდი, ყველაზე დიდი წყალობა, რომელიც უზენაესმა მომცა – იყო შესაძლებლობა მუჰამმედ შუამავლის (სალლალლაააჰუ ალეიჰი ვესელლემ) თანდასწრებით სიმართლე მელაპარაკა, რითაც მატყუარებთან ერთად სასჯელი ავიცილე.“

უზენაესმა ალლაჰმა გარდმოავლინა შთაგონება, რომლითაც ის მატყუარები გაკიცხა, ვინც თებუქის ლაშქრობის მონაწილეებს არ შეუერთდა:

سَيَحْلِفُونَ بِاللّهِ لَكُمْ إِذَا انقَلَبْتُمْ إِلَيْهِمْ لِتُعْرِضُواْ عَنْهُمْ فَأَعْرِضُواْ عَنْهُمْ إِنَّهُمْ رِجْسٌ وَمَأْوَاهُمْ جَهَنَّمُ جَزَاء بِمَا كَانُواْ يَكْسِبُونَ يَحْلِفُونَ لَكُمْ لِتَرْضَوْاْ عَنْهُمْ فَإِن تَرْضَوْاْ عَنْهُمْ فَإِنَّ اللّهَ لاَ يَرْضَى عَنِ الْقَوْمِ الْفَاسِقِينَ

**„როცა თქვენ მათ დაუბრუნდებით, ისინი ალლაჰის სახელს დაგაფიცებენ, რათა მათ თავი გაანებოთ. ამიტომ მათ თავი დაანებე. ისინი ხომ საძაგლები არიან მათივე ნამოქმედარის საზღაურით მათი თავშესაფარი ჯოჯოხეთია, და ისინი იფიცებენ დაფიცებას მიმართავენ იმისთვის, რათა თქვენ მათი კმაყოფილი დარჩეთ. მაგრამ, თუკი თქვენ მათი კმაყოფილი იქნებით. ალლაჰის ზნედაცემულთაგან კმაყოფილი არასდროს იქნებიან.“[2]**

„სამართლიანობა ადამიანს – სიკარგისკენ, სიკარგე კი სამოთხისკენ წაიყვანს. ადამიანი სიმართლით ცხოვრებას თუ

1. სურა აჰზაბი, აიათები 70-71.

2. სურა თევბე, აიათები, 95-96.

ბოლომდე გააგრძელებს, ის ალლაჰისთვის სამართლიანი კაცის სახელით გახდება ცნობილი. მატყუარა ადამიანი ბინძური და არასწორ გზაზე მოსიარულეა, რომელიც მას ჯოჯოხეთისკენ წაიყვანს. თუ ადამიანი ტყუილის თქმას გააგრძელებს, ის ალლაჰისთვის მატყუარა ადამიანის სახელით გახდება ცნობილი.“[1]

წმინდა შუამავალი ენას ძალიან დიდ მნიშვნელობას ანიჭებდა და თანამიმდევრებს დიდი ყურადღებისკენ მოუწოდებდა. სუფიან იბნ აბდულლაჰმა წმინდა შუამავალს ჰკითხა:

– წმინდა შუამავალო! ჩემს გამო ყველაზე მეტად რის გამო წუხხართ? წმინდა შუამავალმა ენაზე თითის დადებით ანიშნა:

*„აი, ამის გამო!“* [2]

ადამიანი ვალდებულია ჭეშმარიტებით იცხოვროს, სამართლიანი იყოს და მართალ სიტყვას არასდროს უღალატოს. ასე თუ მოიქცევა, ის ნებისმიერ პრობლემას აიცილებს. ასეთი ადამიანი სინამდვილეში კი არა, სიზმარშიც სამართლიანობისთვის ბრძოლას დაიწყებს. წმინდა შუამავალი ერთ ჰადისში იმასაც ბრძანებს, რომ ადამიანი, რომელიც სინამდვილეში სამართლიანი იქნება, ის სიზმარშიც სამართლიანობას დაიცავს: *„თქვენგან ყველაზე მართალი სიზმრების მნახავი ადამიანები, ყველაზე სამართლიანი ადამიანები არიან.“* [3]

წმინდა მევლანა ადამიანთა სამართლიანობის შესახებ ძალიან ლამაზ და საინტერესო შედარებებს აკეთებს:

„სარკე და სასწორი იმის გამოა შექმნილი, რომ სიმართლე აჩვენონ. როგორ ფიქრობთ, ვინმეს სირცხვილის გამო, რეალობის გარდა, ისინი სხვანაირად ჩვენებას როდესმე შეძლებენ? სასწორი და სარკე ისეთი მეტალისგან არის დამზადებული, რომ მათ ორასი წელი ემსახურო და მერე სთხოვო სარკეს: „მე

1. ბუჰარი, ედები, 69.
2. თირმიზი, ზუჰდი, 61.
3. მუსლიმი, რუია, 6.



შენ ამდენი წელი მოგემსახურე და ჩემი თხოვნა იქნება, უშნო არ გამომაჩინო!“ სასწორს უთხრა: „გეხვეწები მეტი აწონე და დანაკლისი არ გამომიჩინო!“ – ისინი შენ ასეთ პასუხს გაგცემენ:

„საცოდავო, ყველას შენს თავზე ნუ აცინებ, ყველას მასხრად ასაგდები რატომ ხდები!“ სარკემ და სასწორმა ტყუილი არ იციან, ისინი არასდროს ტყუიან. ჩვენ სიმართლის გზას არ გადავუხვევთ: „ალლაჰმა ჩვენ აგვამაღლა იმიტომ, რომ ჩვენი საშუალებით ისურვა ყველაფერი ისეთი ეჩვენებინა, როგორც არის, რათა ხალხს ჭეშმარიტება გაეგო. ჩვენ მან ამ საქმეში ნდობა გამოგვიცხადა. სამართლიანი რომ არ ვიყოთ, სიმართლე რომ არ გამოვააშკარავოთ, მაშინ ჩვენს არსებობას რა აზრი ექნებოდა? ან კიდევ, ლამაზების სილამაზეს როგორ ვაჩვენებდით?“[1]

სიმართლე ცხოვრებაში ძალიან მნიშვნელოვან ადგილს იჭირავს. ვაჭრობის სფეროში ყველაზე მნიშვნელოვანი საკითხიც სწორედ სიმართლეა. ერთ დღეს წმინდა შუამავალი ბაზარში მივიდა და ერთი ვაჭრის პურის მარცვალში ხელი მოურია. მან იგრძნო, რომ ის სველი იყო. წმინდა შუამავალმა გამყიდველს ჰკითხა:

– ეს რა არის?

გამყიდველმა უპასუხა:

– წმინდა შუამავალო, წვიმამ დაასველა.

– ხომ შეგეძლო, დასველებული პურის მარცვალი ზემოდან დაგეყარა და ყველასთვის დაგენახვებინა? მატყუარა ადამიანი ჩემი მიმდევართაგანი არ არის.“ (მუსლიმი, იმანი, 164).

ვაჭრობაში პატიოსნებისა და სამართლიანობის აღსანიშნავად ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

„ვაჭარი, რომელიც არ ცრუობს და მყიდველს არ ატყუებს მუდმივ სამყაროში შუამავლებთან, სამართლიანებთან და შეჰიდებთან ერთად იქნებიან.“ მუჰამმედ შუამავლის (სალლალ-

1. მესნევი, ბეითი. 3546-3551.





ლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) წესიერება ვაჭრობაში აღწერილია ისტორიაში, რომელსაც იბნ ვაჰბი მოგვითხრობს: ადდა იბნ ჰალიდემ მკითხა: „წმინდა შუამავლის მიერ ჩემზე მოწერილი წერილი წაგიკითხო?“

„დიდი სიამოვნებით მოგისმენ!“ – ვუთხარი მე.

მან წერილი ამოიღო და წაიკითხა: *„ეს წერილი ადდა იბნ ჰალიდ იბნ ჰევზეს მიერ წმინდა შუამავლისგან ნაყიდ რამეს ამტკიცებს. ადდამ მისგან ერთი მონა იყიდა. მონას არანაირი ავადმყოფობა, ქურდობისა და გაქცევის ჩვევები არ ჰქონდა. ეს მუსლიმანის მუსლიმანთან გაკეთებული ვაჭრობა იყო.“*[1]

გულმოწყალე ალლაჰი მუსლიმანებს უბრძანებს ურწმუნოებსაც წესიერად მოექცნენ, ვიდრე ისინი თავიანთ ხელშეკრულებებს არ დაარღვევენ. ყურანში ნათქვამია:

فَمَا اسْتَقَامُواْ لَكُمْ فَاسْتَقِيمُواْ لَهُمْ

„და თუკი თქვენს სამართლიანად გექცევიან, თქვენც სამართლიანად მოექეცით!“[2]

სამართლიანობის დაცვა და ჭეშმარიტი გზით სიარული, რა თქმა უნდა, ძნელი ამოცანაა. ამ სიძნელის შემსუბუქებისთვის უზენაესი ალლაჰი ყურანში გადმოგვცემს:

يَا أَيُّهَا الَّذِينَ آمَنُواْ اتَّقُواْ اللّهَ وَكُونُواْ مَعَ الصَّادِقِينَ

**„ო, თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! გეშინოდეთ ალლაჰის და იყავით, სამართლიანებთან ერთად!“**[3] ადამიანი სამართლიანი რომ გახდეს, სამართლიან ადამიანებთან ერთად უნდა იყოს. მუდმივად ასეთ ადამიანებთან ყოფნისას ის მათ ემსგავსება. თუგინდ არ დაემსგავსოს მათ, ის მაინც უმსგავსო და მოუწონარი ქცევებისგან თავს შორს დაიჭერს. ჭეშმარიტად, ადამი-

1. თირმიზი, ბუიუ, 8. ბუჰარი, ბუიუ, 19.
2. სურა თევბე, აიათი 7.
3. სურა თევბე, აიათი 119.



ანი მხოლოდ სამართლიან ხალხთან ურთიერთობისას შეიძენს მშვენიერი ხასიათის თვისებებს. ძაღლი, რომელიც „ასხაბუ ქაჰფის" ბინადრების გვერდით იყო, ყურანში ნახსენებია მხოლოდ იმისათვის, რომ ის ყოველთვის ღვთისმოსავ ადამიანებთან ერთად იყო.

ადამიანი მხოლოდ თავისი ქმედებებით სამოთხეში ვერასდროს შევა. ალლაჰის წყალობა მას მოუწევს მხოლოდ იმ შემთხვევაში, თუკი ის თავის განზრახვაში გულრწფელი იქნება. მხოლოდ ამ გზით მოიპოვებს ის მარადიულ სამყოფელს.

## 15. სულიერი სიმდიდრე

***„მოკრძალებულობისა და გულუხვობის წყალობით მე ქვეყნად ყველაზე ბედნიერი ადამიანი ვარ. მე ორივე თვალი ამქვეყნიური ნეტარებისგან დახუჭული მაქვს."***

ესად ერბილი, დივანი, გვ. 51

სულიერი სიმდიდრე – ეს ისეთი სულიერი მდგომარეობაა, როცა ადამიანი სულიერად მდიდარია, სხვაზე არ არის დამოკიდებული და კმაყოფილდება იმით, რაც გააჩნია. ის არავისგან არაფერს მოელის და თავის პრობლემებს არავის ახვევს. ასეთ ადამიანს კმაყოფილი ჰქვია. ეს თვისება დადებითია მხოლოდ იმ შემთხვევაში, თუკი ადამიანი საზოგადოებაში იქცევა ასე, ხოლო ალლაჰის წინაშე სუსტად და მასზე დამოკიდებულად გრძნობს თავს.

სულიერად მდიდარ ადამიანებს მთელი ამქვეყნიური ქონება რომ მისცე და უთხრა, იმქვეყანა ამის შესახებ არავითარი პასუხი არ მოგეკითხებათო, ისინი ცხოვრებას მაინც განდეგილი ცხოვრების წესით გააგრძელებენ, რადგან ალლაჰმა ისინი ყველაფრით დააკმაყოფილა.





როცა აბუ ჰაზიმეს შეეკითხნენ: „სად არის შენი სიმდიდრე?“ – მან ასე უპასუხა:

„სიმდიდრე ორი რამ არის: ერთი – ვიყო ალლაჰის ნების კმაყოფილი და მეორე – არ ვიყო ხალხზე დამოკიდებული.“ მას შეეპასუხნენ: „შენ ხომ ძალიან ღარიბი ხარ! ამ საწყლებს მან უპასუხა: „როცა ცაზე, დედამიწასა და წყალში არსებული ყველაფერი ყოვლისშემძლე ალლაჰს ეკუთვნის, შეიძლება, მე მისი გულრწფელი მონა-მსახური, ღარიბი ვიყო?“

აქედან გამომდინარე, ადამიანის კმაყოფილება ალლაჰზეა დამოკიდებული და მის გარდა სხვა არავისგან არაფერს არ უნდა მოელოდეს.

ალლაჰის კიდევ ერთი უძვირფასესი სახელი „ელ-განიია“. ის ალლაჰის უთვალავ სიმდიდრეს, მთელი ქონების პირად მფლობელობას და უზომო კმაყოფილებას აღნიშნავს. ალლაჰი აგრეთვე „ესსემედია“. „სემედი“ არაფრის გასაჭირს და არავისზე დამოკიდებულს ნიშნავს. ამ განსაკუთრებულობას უზენაესი ალლაჰი ასე ხსნის:

يَا أَيُّهَا النَّاسُ أَنتُمُ الْفُقَرَاء إِلَى اللَّهِ وَاللَّهُ هُوَ الْغَنِيُّ الْحَمِيدُ

**„ო, ადამიანებო! თქვენ** (ღარიბები ხართ და ყოვლნაირად) **დამოკიდებული ხართ ალლაჰზე, ალლაჰი კი – იგია ყველაფრისგან დამოკიდებული!“**[1]

ამ აიათში ალლაჰი ადამიანებს ახსენებს იმას, რომ ისინი მასზე არიან დამოკიდებული, თვითონ კი – არავისზე და მის მიმართ ყოველი ჩვენგანის მიერ პატივისცემის გამოხატვა უპირველესი მოვალეობაა.

ყოველი ადამიანი, ვინც საკუთარ თავს პატივს სცემს, რაიმეს მხოლოდ უზენაეს ალლაჰს უნდა სთხოვდეს და არა უბრალო მომაკვდავთ,ვინაიდან მას უყვარს, როცა მონა-მსახურები დასახმარებლად მხოლოდ მას მიმართავენ.

შეიხი მუჰმედ აზმი წერდა: „ნუ მოსთხოვ ნურც დერვიშს,

1. სურა ფატირი, აიათი 15.



ნურც ასკეტს, სთხოვე მხოლოდ ალლაჰს, ვინც არაფრისგან გააჩინა!“ ერთ-ერთ ჰადისში ნათქვამია:

„ეიუბ შუამავალმა ტანსაცმელი გაიხადა და რეცხავდა. ამ დროს მის წინ ოქროს მონეტები დაცვივდა. მან სასწრაფოდ შეგროვება და ჯიბეების გავსება დაიწყო. ამასობაში მან გაიგონა:

– ეიუბ! მე შენ ამქვეყნიური ქონებით არ დამიკმაყოფილებიხარ? წმინდა ეიუბ შუამავალმა უპასუხა:

– ვფიცავ შენს ძლევამოსილებას, მე ოქრო არ მიყვარს! მაგრამ შენ მიერ გარდმოვლენილ წყალობაზე უარი როგორ ვთქვა?[1]

ამ ჰადისიდან გამომდინარე, ალლაჰზე თხოვნის გარკვეული საზღვარი არ არსებობს. მას შეგიძლია სთხოვო რამდენიც გინდა. მას უთვალავი რაოდენობის სიმდიდრე გააჩნია და რამდენს მისცემს ის თავის გაჩენილ მსახურ ადამიანს, ეს თვით იმ ადამიანის დამსახურებაა. ალლაჰისგან ყველა იმდენს ღებულობს, რამდენსაც იმსახურებს.

შუამავალ მუსას ვედრება, რომელიც მან სისუსტის წუთებში წარმოთქვა, როცა მას არავითარი იმედი, გარდა გამჩენის წყალობისა, აღარ დარჩა, გვიჩვენებს ისეთ სულიერ მდგომარეობას, სადაც ადამიანი მხოლოდ ღვთაებრივი წყალობის მორჩილი უნდა იყოს.

رَبِّ إِنِّي لِمَا أَنزَلْتَ إِلَيَّ مِنْ خَيْرٍ فَقِيرٌ

**„ო, ღმერთო! მე, ჭეშმარიტად, მესაჭიროება წყალობა, რომელსაც შენ მე ახლა გამომიგზავნი.“[2]**

წმინდა მუსას, ამ ვედრების საშუალებით, ალლაჰის დახმარება მოევლინა.

ამის საწინააღმდეგოდ მოქცევის დროს, ანუ ისეთი მოქ-

1. ბუჰარი, გუსი, 20.
2. სურა ყასსასი, აიათი 24.

მედების გამოხატვა, რომ თითქოს ალლაჰის დახმარება არ გე-
საჭიროება – უდიდესი შეცდომაა. ამის შესახებ ალლაჰი აიათ-
ში ასე ბრძანებს:

وَأَمَّا مَن بَخِلَ وَاسْتَغْنَى  وَكَذَّبَ بِالْحُسْنَى

فَسَنُيَسِّرُهُ لِلْعُسْرَى  وَمَا يُغْنِي عَنْهُ مَالُهُ إِذَا تَرَدَّى

**„მაგრამ ის, ვინც ძუნწია და ფიქრობს, რომ ყოველგვარი ძალაუფლების მფლობელია და** ლამაზს (ქელიმეი თევჰიდი) **უარყოფს, ჩვენ მას** (მუდმივი) **ტანჯვის გზას გავუუთოებთ; და აი, როცა ის თხრილში ჩავარდება, დაგროვებული ქონება ვერ დაეხმარება.“**[1]

ბრძენი ჰასან ბასრი ალლაჰს ამგვარი თხოვნით მიმართავდა:

*„ო, დიდო ალლაჰო! შენ გამამდიდრე ისე, რომ მე ყოველთვის მესაჭიროებოდეს შენი წყალობა! თუკი შენგან უკუმაგდებ, სირარიბეში არ დამტოვო!“*[2]

ალლაჰი ბრძანებს:

كَلا إِنَّ الإِنسَانَ لَيَطْغَى  أَن رَّآهُ اسْتَغْنَى  إِنَّ إِلَى رَبِّكَ الرُّجْعَى

**„მაგრამ არა! ადამიანი ყველა ზღვარს გადადის, თავისთავზე როგორც ხედავს, მდიდარი მხოლოდ შენთანაა უეჭველად დასაბრუნებელი.“**[3]

სულიერი სიმდიდრის ყველაზე ლამაზი მაგალითები წმინდა შუამავლის ცხოვრებაშია. ერთხელ წმინდა შუამავალთან ერთი კაცი მივიდა და ჰკითხა:

– წმინდა შუამავალო! ისეთი საქმე მასწავლე, რისი გაკეთების შემდეგაც ალლაჰიც და ადამიანებიც შემიყვარებენ. წმინდა შუამავალმა უპასუხა:

1. სურა ლეილი, აიათები 8-11.
2. ბაქილანი, გვ. 107.
3. სურა ალაყი, აიათები 6-8.



*„ამქვეყნიური სიმდიდრე არ შეიყვარო, რომ ალლაჰმაც შენ შეგიყვაროს! ადამიანების სიხარბის ქონებას თვალი არ დაადგა, რომ მათ შენ შეგიყვარონ!“*[1]

ალლაჰი ბრძანებს:

**„როცა ლოცვა დამრთავრდება, თქვენ ალლაჰის წყალობის მოსაძიებლად დედამიწაზე, მიმოიფანტეთ!“**[2] წმინდა შუამავალი კი ბრძანებს: „ადამიანთაგან არავის უჭამია არაფერი უკეთესი, ვიდრე საკუთარი ოფლით გამომუშავებული. შუამავალი დაუდის ცხოვრებისათვის თვითონ გამოიმუშავებდა.[3] გარდა ამისა, ზექერია შუამავალიც დურგლობით ირჩენდა თავს და საარსებო პურს ისე მოიპოვებდა.[4]

კეთილშობილი აიშე იტყობინება, რომ მისი ოჯახის წევრი ალლაჰის შუამავლის თანამიმდევრებიც იგივეს აკეთებდნენ. წმინდა შუამავალი მათ ურჩევდა სამუშაოს შემდეგ დაებანათ და მეჩეთში ისე მისულიყვნენ.“[5]

წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„საკუთარი პატიოსნებისა და ღირსებისათვის უკეთესია ბაწარი ავიღოთ, მთებში წავიდეთ და შეშა შევაგროვოთ. შემდეგ ის გავყიდოთ. ამრიგად, ალლაჰი თქვენს ღირსებას დაიცავს და მათხოვრობას აგაცილებს.“*[6] აქედან გამომდინარე, მუჰამმედ შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელემ) თავის თანამიმდევრებს ასწავლიდა, რომ ნებისმიერ სიტუაციაში მათხოვრობა არ შეიძლება. არაფერია ქვეყანაზე იმაზე დამამდაბლებელი, ვიდრე კარდაკარ სიარული და მათხოვრობის ხარჯზე ცხოვრება. თითოეულ ადამიანს შეუძლია რაღაცის კეთება და პირადი ღირსების დაცვა ასეთი ადამიანები თვით ალლაჰსაც უყვარს. ერთ-ერთ ჰადისში ნათქვამია:

1. იბნ მაჯე, ზუჰდი, 1.
2. სურა ჯუმა, აიათი 10.
3. ბუჰარი ბუიუ 15.
4. მუსლიმი, ფედაილი, 169.
5. ბუჰარი, ბუიუ, 15.
6. ბუჰარი, ზექათი, 50.





„ალლაჰს უყვარს ისეთი მორწმუნე ადამიანები, ვინც მათხოვრობას და არაპატიოსან გამომუშავებას ერიდება."[1]

აჰმედ იბნ ჰანბელს, რომელიც განდეგილი ცხოვრებით იყო ცნობილი, ჰკითხეს:

„სიმდიდრე უფრო კარგია თუ სიღარიბე?"

მისი პასუხი ასეთი იყო:

– ბაზრის მუდმივი მუშტარი იყავი! ივაჭრე და ადამიანებისგან დამოუკიდებელი იყავი! მე არ ვიცი იმაზე დიდი კეთილშობილება, ვიდრე ხალხისგან დამოუკიდებლობა."

წმინდა შუამავალი თავის თანამიმდევრებს ადამიანებზე ყოველმხრივ დახმარებისკენ მოუწოდებს. მეორე მხრივ კი, ყველას სხვაზე თხოვნისაგან თავის შეკავებას უბრძანებს. ჰიჯრის გაკეთების შემდეგ, ანსარელებმა ყველაფერი მუჰაჯირებს ძმურად გაუყვეს და ამით ხელგაშლილობის შესანიშნავი მაგალითი აჩვენეს ყველას. მუჰაჯირებმა კი მათი გაკეთებული სიკეთის მიმართ უდიდესი კმაყოფილება გამოხატეს. პირველადი მოთხოვნილების აუცილებელი რამეები ანსარებიდან სესხად აიღეს და როდესაც მათი მდგომარეობა საკმაოდ გამოსწორდა, ვალი უკან დაუბრუნეს.[2]

როდესაც ანსარები და მუჰაჯირები წმინდა შუამავალმა ძმებად გამოაცხადა, მაშინ სად იბნ რები და აბდურრაჰმან იბნ ავფიც ძმებად გამოაცხადა. სად იბნ რებიმ თავის ახლადშეძენილ ძმას უთხრა, რომ მას ბევრი ქონება ჰქონდა და სურდა მისთვის შუაზე გაეყო. აბდურრაჰმანმა, რომელიც ვაჭრობის სფეროში დიდი გამოცდილებისა და ამ საქმის კარგი მცოდნე იყო, თავის ძმას უთხრა: *„ღმერთმა შენი ქონება შენ მშვიდობაში მოგახმაროს, ჩემთვის საკმარისი იქნება, ბაზრის გზა მიმასწავლო, დანარჩენს თვითონ მივხედავ!"*[3] ამგვარად, მან ვაჭრობა დაიწყო და თანამიმდევართა შორის ერთ-ერთ ყველაზე მდი-

1. იბნ მაჯე, ზუჰდი, 5.
2. ბუჰარი, ჰიბე, 35. მუსლიმი, ჯიჰადი, 70.
3. ბუჰარი, ბუიუ, 1.



დარ ადამიანად იქცა.

ავფ იბნ მალიქის მიერ გადმოცემული შემდეგი ჰადისი საკმაოდ დასაფიქრებელია:

„ჩვენ, დაახლოებით შვიდი-რვა კაცი, წმინდა შუამავლთან ერთად ვიჯექით. წმინდა შუამავალმა გვკითხა:

„ალლაჰის შუამავლის წინაშე თქვენი სიტყვა არ უნდა დადოთ? ჩვენ მხოლოდ ახალად გვქონდა მასზე სიტყვა მიცემული და ამიტომ ვუთხარით:

– წმინდა შუამავალო! ჩვენ ხომ შენ სიტყვა მოგეცით?! წმინდა შუამავალმა კიდევ ერთხელ გაიმეორა:

– ალლაჰის შუამავალს სიტყვა არ უნდა მისცეთ?

ჩვენ კიდევ გავუმეორეთ:

– წმინდა შუამავალო, ჩვენ ხომ შენ სიტყვა მოგეცით?! იმანაც იგივე გაიმეორა:

– ალლაჰის შუამავალს სიტყვა არ უნდა მისცეთ?

ჩვენ ვუთხარით:

– ჩვენ შენ ადრე სიტყვა მოგეცით, ახლა რის შესახებ უნდა მოგცეთ კიდევ სიტყვა?

– იმის შესახებ რომ ყოველთვის ალლაჰის მონა-მსახურები იქნებით. მას არასდროს მოზიარეს არ დაუწესებთ. ხუთი დროის ნამაზის ილოცავთ, მისდამი პატივისცემას გამოიჩენთ და არავის არაფერს მოთხოვთ! შემიძლია დავიფიცო, რომ ჩვენ შორის იყვნენ ისეთი ადამიანები, ვისაც ცხენზე ჯდომის დროს ხელიდან მათრახი რომ დავარდნოდათ, იმის მიწოდებასაც არავის თხოვდნენ.“[1]

„არასდროს მექნება იმის სურვილი, რომ ვინმეს წინაშე ვალში ვიყო. ამას მირჩევნია ღრუბელივით ვიმოძრაო, ცასა და დედამიწაზე ადგილი არსად დავიჭირო.“

ეს ბქვეყანა ასეთი ძვირფასი მაგალითებით სავსეა. თი-

1. მუსლიმი, ზექათი, 108.





თითოეულმა მათგანმა თავისი მნიშვნელოვანი კვალი დატოვა. იმიტომ, რომ წმინდა შუამავალმა მაგალითი უჩვენა ყველას, თუ ალლაჰს როგორ და რა უნდა ვთხოვოთ ან როგორი კმაყოფილებით უნდა იცხოვროს ადამიანმა. წმინდა ალის გადმოცემის მიხედვით, ერთი მონა მასთან მივიდა და უთხრა: „ვალის გადასახდელად ძალა არ მყოფნის, გთხოვ დამეხმარო!" ალიმ უპასუხა:

– წმინდა შუამავლის მიერ ჩემზე ნასწავლები ვედრება გინდა შენც გასწავლო? ვიდრე ამის კითხვას გააგრძელებ, უდიდესი მთისოდენა ვალიც რომ გქონდეს, ალლაჰი მის გადახდაში დაგეხმარება. უთხრა და წმინდა შუამავლის ნასწავლები ვედრება წაუკითხა:

*„დიდო ალლაჰო! მე ჰალალი ლუკმა-პური მომეცი და ჰარამებისგან დამიცავი! შენს გარდა, სხვაზე დამოკიდებულს ნუ გამხდი!"*[1]

ამ ვედრებაში ვალის გადახდის სურვილსა და მონდომებასთან ერთად, ალლაჰის დახმარებაც არის გამოხატული. ადამიანი ვალდებულია, ვაჭრობის ან ვალის გადახდის დროს ყოველთვის ჰალალის საძიებლად მუშაობდეს. ჰარამს უნდა მოერიდოს და ალლაჰის დახმარება ითხოვოს. ისლამის სიწმინდის დაცვისთვის მუსლიმანი ადამიანი ვალდებულია ალლაჰის გარდა სხვისგან არაფერი ითხოვოს. მას ამღები კი არა, მიმცემი ხელი უნდა ჰქონდეს.

1. თირმიზი, დეავეთი, 110.





# მესამე ნაწილი

## მუჰამმედ შუამავლის ეთიკის საფუძვლები

### ეთიკის სრულყოფილი ნიმუში







## ეთიკის სრულყოფილი ნიმუში

***„თვალები გაახილე და ალლაჰის წიგნს თავიდან ბოლომდე გადახედე! ის აიათ-აიათ მომზადებული წიგნია რომელიც სავსეა ეთიკის ნორმებით!“***

წმინდა მევლანა



ცხოვრების რწმენის მიხედვით, წარმართვისთვის საჭიროა ზნეობრივი ნორმების დაცვა, რაც კარგ ზრდილობას, ჩვევებს, კეთილგანწყობას მორცხვობას და გარშემყოფებთან დელიკატურ მოპყრობას ნიშნავს. საზოგადოებაში აუცილებელია სიმშვიდითა და თანხმობით თანაცხოვრება.

წმინდა შუამავლის მიერ ადამიანებზე ნაჩვენები ყველაზე ძვირფასი რამ – ზრდილობა და თავაზიანობაა. ყველაზე მთავარი, რასაც მოუწოდებს ისლამი, და რაც მუჰამმედ შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) სურდა ხალხისთვის მიეწვდინა – საზოგადოებაში ქცევის კულტურა და მანერებია. რელიგიური რიტუალების შესრულების პროცესში ფარძების სწორად შესრულების შემდეგ მნიშვნელოვანია ვაჯიბები (შთაგონებულები), შემდეგ სუნნეთები (მუჰამმედ შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) სიტყვა და მოქმედებები), შემდეგ კი – მუსთაჰაბი.

მუჰამმედ შუამავალმა, (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) რომელიც თავისი თანამიმდევრებისთვის ყოველთვის მისაბაძ და საუკეთესო ნიმუშად ითვლებოდა, ერთხელ თქვა:

*„ჭეშმარიტად, მე თქვენთვის თითქმის ისე ვარ, როგორც მამა, რადგან თქვენ მე გზრდი, გეხმარები ნაკლოვანებების დაძლევაში და ყველაფერს გასწავლი, რისი აუცილებლობაც თქვენ წარმოგექმნებათ.“*[1] ამ სიტყვებით ალლაჰის შუამავალმა

1. აბუ დავუდი, თაჰარეთი, 4.





თავისი სურვილი გამოხატა, რათა თითოეულმა მუსლიმანმა უსიტყვოდ შეასრულოს შთაგონებული ყველა წესი და მის სწავლებას მტკიცედ მიჰყვეს.

ერთმა ურწმუნო ადამიანმა სელმანი ფარისს დამცინავი ტონით მიმართა:

– როგორც ვხედავ, თქვენი ამხანაგი მუჰამმედი ყველაფერს გასწავლის. იმასაც კი, თუ საპირფარეშოში როგორ უნდა დაჯდე. სელმანი ფარისის პასუხი ასეთი იყო:

– დიახ, მართლაც ასეა, – უპასუხა მან და წმინდა შუამავლის მიერ ნასწავლები საპირფარეშოში მოქცევის წესები ჩამოუთვალა.[1]

წმინდა შუამავალი ბრძანებს: *„კარგი საქციელი, დაფიქრებული ქცევა და ზომიერება საქმეში შუამავლობის ერთი ოცდამეოთხედი ნაწილია.“*[2] ამ ჰადისით წმინდა შუამავალი ადამიანის ზნეობას აფასებს. ალლაჰისკენ მიმავალი გზები, სწორედ, ზნეობითა და ზრდილობით არის მოცული. ამიტომ ამას დიდი მნიშვნელობა უნდა მიექცეს.

ზრდილობას როგორც გარე, ასევე შინაგანი მხარე გააჩნია. ადამიანთა უმრავლესობა ფიქრობს, რომ ზრდილობის მხოლოდ გარე მხარის მოგვარება საკმარისია. სინამდვილეში კი, შიგნითა მხარეც უნდა მოგვარდეს, ანუ ალლაჰის წინაშე ადამიანს გული სუფთა და გახსნილი უნდა ჰქონდეს.

*„ზრდილობის გვირგვინი ჩვენს სამყაროზე დაშუქებული ღვთაებრივი შუქის განსახიერებაა. დაიდგი ეს გვირგვინი და იგრძენი თავი დაცულად და ყველაფრისგან გადარჩენილად.“*

მევლანა ჯუდდისე სირრუჰის სიტყვებით, სულიერი და ფიზიკური სრულყოფილების მისაღწევად საჭიროა მუდმივად ალლაჰზე ვედრება. ასევე ის აღნიშნავდა, რომ მხოლოდ ზრდილობის საშუალებითაა შესაძლებელი კაცობრიობის უბორო-

1. მუსლიმი, თაჰარეთი, 57-58.
2. თირმიზი, ბირრ, 66.



ტესი მტრის – სატანას დამარცხება. თავის უკვდავ შედევრში „მესნევში“ იგი წერდა:

*„მოდით, ალლაჰს შევევედროთ, რომ მან გაიღოს მოწყალება, გვქნას ჩვენ წესიერი და ზრდილობიანი ადამიანები, ვინაიდან, ვინც ზრდილობას მოკლებულია, მის წყალობას ვერ ეღირსება. უზრდელი ადამიანის ზიანი მისით არ შემოიფარგლება, პირიქით, სულელურ მანერებს შეუძლია მთელი სამყარო გადაწვას. ვინც მეგობრის იდეებს ქარაფშუტულად ეპყრობა, ის ამით სხვებისთვისაც წინააღმდეგობად იქცევა. ასეთი ადამიანი კაცად არ ითვლება. ვინც ცხოვრებაში თავს ულამაზო კუთხით აჩვენებს, მას სამწუხარო და მწარე დასასრული მოელის. სამყარო, ზრდილობის ძალით, ღვთაებრივი შუქით ავსებულია და ანგელოზები ამავე ძალით სუფთა და უმანკო არიან. მზის დაბნელება მთვარის აღუზრდელობით ხდება. შეითანიც თავისი უხეში სიტყვების გამო გამოიდევნა სამოთხიდან. თუკი შენ გსურს ეშმაკის თავის გასრესა, ფართოდ გაახილე თვალები და დაინახე, რომ მართლაც ზრდილობაა შეითანის მკვლელი.“[1]*

მუჰამმედ ესედ ერბილი ზრდილობის მნიშვნელობაზე წერდა შემდეგს:

„მიუხედავად იმისა, რომ ჩემს თვალებს დანახული აქვს ზრდილობის უამრავი შედეგი, ისინი მაინც ვერ გაძღება ზრდილობის საფარზე დახვავებული ხორაგით. ვინც წმინდა ჰიდრას უკვდავების წყალს მოსთხოვს, ის ვალდებულია რამდენიმე ყლუპი ზრდილობის წყლიდანაც მოსვას. იმისათვის, რათა ადამიანი სიამაყისა და ქედმაღლობისგან, უმეცრებისა და სისულელისაგან განიკურნოს, მე არ მინახავს სხვა რამ ეფექტური, ვიდრე ზრდილობა.“

ამრიგად, შეგვიძლია გამოვიტანოთ დასკვნა, რომ ცხოვრებაში წარმატების მისაღწევად და სულიერი ამაღლებისათვის საჭიროა ალლაჰის შუამავლის კვალს მიყოლა, ვინც თვით უზენაესი ალლაჰის კონტროლის ქვეშ გაიარა ზნეობის გაკვეთილები.

1. მასნავი, 79-96.

## 1. ჭამა-სმის კულტურა

ცხოვრების სხვა დეტალებთან ერთად, მუსლიმანი ადამიანი ვალდებულია ამ საკითხშიც წმინდა შუამავლის სუნნეთის მიხედვით მოიქცეს. ჭამა-სმის საკითხის მოგვარებისთვის ნაბრძანებია, რომ ამ პრობლემის მოგვარება ჰალალი გზებით უნდა მოხდეს. ისლამის მიმდევარი ადამიანებისთვის ჭამის განსაკუთრებული კულტურა და წესები არსებობს ეს წესები. მუსლიმანი ადამიანის ცხოვრებაში მნიშვნელოვან როლს თამაშობს.

### ა. ჭამის წესები

ჭამის წინ და დამთავრების შემდეგ საჭიროა ხელების კარგად დაბანა. ეს სისუფთავისა და ჯანმრთელობის მხრივ ძალიან მნიშვნელოვანია. ჰადისში ნაბრძანებია: „საჭმლის – ბარაქიანობა ჭამამდე და ჭამის შემდეგ, ხელების დაბანაშია."[1] ამ ჰადისით ალლაჰის შუამავალმა ხელების დაბანის აუცილებლობაზე მიუთითა, ვინაიდან ჭამის წინ ხელების დაბანა მას ჭუჭყს აშორებს, ხოლო ჭამის შემდგომი დაბანა ცხიმს და დანარჩენს ნივთიერებებს. საკითხთან დაკავშირებით, წმინდა შუამავალი ერთ-ერთ ჰადისში ბრძანებს:

*„მან, ვინც ჭამის შემდგომი ხელდაუბანელი დაწვება და რაღაც არასასიამოვნო შემთხვევა, მხოლოდ საკუთარ თავს დააბრალოს!"[2]*

ყოველი საქმის დაწყების მსგავსად, ჭამის წინ „ბისმილლაჰ" – თქმა, ისლამის კანონებიდან ერთ-ერთია. ამის შესახებ წმინდა შუამავალი ასე ბრძანებს:

„თუკი ადამიანი სახლში შესვლის და ჭამის წინ „ბისმილლაჰ" იტყვის, მაშინ ეშმაკი თავის ჯარს ეტყვის:

„ჩვენ აქ ახლა არც ჭამა შეგვიძლია და არც ღამის გათენება." მაგრამ თუკი ადამიანი სახლში შესვლისას არ იტყვის

1. თირმიზი, ეთიმე, 39.

2. აბუ დავუდი, ეთიმე, 53.



„ბისმილლაჰ“, მაშინ ეშმაკი თავის ჯარისკაცებს ეტყვის: „თქვენ ნამდვილად იპოვეთ ღამის გასათევი ადგილი. თუკი ეს ადამიანი არც საჭმლის ჭამის დროს იტყვის „ბისმილლაჰ“, მაშინ ეშმაკი მათ ეტყვის: *„თქვენ არა მარტო ღამის გასათევი ადგილი, არამედ უკვე საჭმელიც იშოვეთ!“*[1]

ჭამის წინ თუ ადამიანს „ბისმილლაჰ“ თქმა დაავიწყდა, მის პასუხსაც ალლაჰის შუამავლის ჰადისებში ვპოულობთ. წმინდა აიშე გადმოგვცემს: ერთხელ წმინდა შუამავალი თავის ექვს თანამიმდევართან ერთად საჭმელს ჭამდა. ამ დროს მათთან ერთი ბედუინი მივიდა, საჭმლიდან მან მხოლოდ ორი ლუკმა ამოიღო და ის გათავდა. წმინდა შუამავალმა ბრძანა:

„ამ ადამიანს „ბისმილლაჰ“ რომ ეთქვა, მაშინ საჭმელი ყველას გვეყოფოდა. ამიტომ საჭმლის ჭამის დროს ყოველმა თქვენგანმა „ბისმილლაჰ“ უნდა თქვას. თუ დაწყებისას დაგავიწყდათ, მაშინ ასე თქვით:

*„დაწყებისა თუ დამთავრებისას „ბისმილლაჰ“ ერთდროულად უნდა ითქვას.“*[2]

ამ საკითხთან დაკავშირებით, კიდევ ერთი ჰადისი გვამცნობს: თანამიმდევრებიდან უმეიე იბნ მაჰშის გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალთან ერთად ერთი ადამიანი საჭმელს ჭამდა. ამ ადამიანს ბოლო ლუკმის შეჭმამდე „ბისმილლაჰ“ არ უთქვამს. ბოლო ლუკმის პირთან მიტანისას კი თქვა: „ბისმილლაჰი ევველიჰი ვე ახირიჰი“. ამის გაგონებაზე წმინდა შუამავალს გაეღიმა და თქვა: *„ამ ადამიანის ერთად საჭმელს ეშმაკი ჭამდა. როგორც კი ამ ადამიანმა სიტყვა „ბისმილლაჰ“ წარმოთქვა, ეშმაკმა ამოყარა ყველაფერი, რისი შეჭმაც მანამდე მოასწრო.“*[3]

შესაძლებლობის მიხედვით, საჭმლის საზოგადოდ – ნათესავებთან, მეგობრებთან და ნაცნობებთან ერთად ჭამა უკეთესია. ალლაჰის შუამავალი, ურჩევდა რა ყველას ერთად ეჭამა საჭმელი, ამბობდა: *„ხალხში ალლაჰის წყალობაა, მარტოობაში*

1. მუსლიმი, ეშრიბე, 103.
2. იბნ მაჯე, ეთიმე, 7; აბუ დავუდი, ეთიმე, 15.
3. აბუ დავუდი, ეთიმე, 15.

*კი – მისი რისხვაა!“*[1]

ეს წმინდა შუამავლის ერთ-ერთი რჩევაა. ვაჰში იბნ ჰარბის გადმოცემის მიხედვით, თანამიმდევრების ერთმა ნაწილმა წმინდა შუამავალს შესჩივლა:

„– წმინდა შუამავალო! საჭმელს ვჭამთ, მაგრამ ვერ ვძღებით. წმინდა შუამავალმა კითხვითვე უპასუხა:

– ალბათ, ცალ-ცალკე ჭამთ?!

– ისინი დაემოწმნენ, რაზეც ალლაჰის შუამავალმა შემდეგი პასუხი გასცა.

– შეეცადეთ ერთად ჭამოთ და ჭამის წინ „ბისმილლაჰ“ თქვით, რომ საჭმელს ბარაქიანობა მოემატოს!“[2]

საჭმლის ჭამა პირველებმა, როცა მაგიდასთან უფროსებიც სხედან, არ უნდა დავიწყოთ როგორც თანამიმდევარი ჰუზეიფე ამბობს:

*„როცა ჩვენ ერთად ვჭამდით, ალლაჰის შუამავალზე ადრე ჩვენ ხელებს არასდროს გავიშვერდით.“*[3] თანამიმდევრების მიერ წმინდა შუამავლის უფროსად ცნობა, მათი ზრდილობის მანიშნებელია, რაც მას შემდეგ მუსლიმანურ ოჯახებში ჩვევად დაინერგა. თუკი საჭმლის ჭამას იწყებენ ოჯახის უფროსის მაგიდასთან დაჯდომამდე, ეს უკულტურობა და უფროსის დაუფასებლობაა.

მუსლიმანი ადამიანი საჭმელს მხოლოდ მარჯვენა ხელით და მხოლოდ თავის წინიდან უნდა იღებდეს. ომარ იბნ აბუ სელემე გადმოგვცემს:

„მე წმინდა შუამავლის მფარველობის ქვეშ გაზრდილი ადამიანი ვარ. საჭმლის ჭამის დროს ხელები ყველა მხარეს გამირბოდა. ერთხელ ალლაჰის შუამავალმა მითხრა:

*„ო, შვილო ჩემო! „ბისმილლაჰ“ თქვი და მარჯვენა ხელით*

1. მუნავი, 3, 470.
2. აბუ დავუდი, ეთიმე, 14.
3. მუსლიმი, ეშრიბე, 102.



*მხოლოდ შენ წინიდან ჭამე საჭმელი!"*[1] სელემე იბნ ექვა კი გადმოგვცემს: „ერთი კაცი საჭმელს წმინდა შუამავალთან ერთად ჭამდა, მაგრამ მისგან განსხვავებით, მარცხენა ხელით. წმინდა შუამავალმა მას უთხრა:

– მარჯვენა ხელით ჭამე!

– ვერ ვახერხებ, – უპასუხა მან.

– ვერც მოგეხერხებინოს!"

სელემეს გადმოცემის მიხედვით, იმ კაცმა სიამაყის გამო უპასუხა წმინდა შუამავალს ასე, ამიტომ მას შემდეგ, მისი წყევლის გამო, მართლაც ველარ მოახერხა მარჯვენა ხელის პირთან მიტანა.[2]

დღევანდელ რეალობაში, დასავლური კულტურის ზეგავლენით, ვითომდა თანამედროვეობის ნიშნად, მარცხენა ხელით ჭამა ჩვეულებრივ მოვლენად იქცა. დღეს სასადილოებსა და რესტორნებში, დანების მარჯვენა მხარეს და კოვზისა და ჩანგლის მარცხენა მხარეს დალაგება შეუცვლელ წესად ჩამოყალიბდა, რაც მიუთითებს იმაზე, რომ ჭამა ორივე ხელით დასაშვებია. მუსლიმანი ადამიანები ამასთან დაკავშირებით ძალიან ფრთხილად უნდა იყვნენ.

საჭმლის ჭამის დროს გაუმაძღრობის მცირე მოქმედებისგანაც კი დაცული უნდა ვიყოთ! ჯებელე იბნ სუჰაიმი მოგვითხრობს:

იმ წელიწადს, როცა ჩვენ იბნ ზუბეირთან ერთად ლაშქრობაში ვიყავით, გვალვა დაიჭირა. ულუფად ჩვენ ყველას ხურმა დაგვირიგეს. ხურმის ჭამისას აბდულლაჰ იბნ ომარმა გვერდით ჩაგვიარა და გვითხრა: „ხურმა ორ-ორი არ ჭამოთ. იმიტომ, რომ წმინდა შუამავალმა ჩვენ მისი ამგვარად მირთმევა აგვიკრძალა. თუ ერთს მეორე ამხანაგი ამის ნებას მისცემს, მაშინ შეუძლია ჭამოს!"[3]

1. ბუჰარი, ეთიმე, 2.
2. მუსლიმი, ეშრიბე, 107.
3. ბუჰარი, ეთიმე, 44.

ამ ყველაფერთან ერთად, ერთი ლუკმის გაღეჭვამდე და გადაყლაპვამდე მეორეს აღებაც მიზანშეუწონელი საქციელია.

ვინმეს მოსაწონიც რომ არ იყოს მომზადებული რომელიმე კერძი, მისი დაწუნება მაინც არ შეიძლება. ყოველი შემთხვევისთვის, ენით მაინც არ უნდა გამოიხატოს. აბუ ჰურაირეს თქმით, წმინდა შუამავალი საჭმელს ნაკლს არასდროს უძებნიდა; ის ჭამდა ყველაფერს, რასაც წინ დაუდგამდნენ და თუკი არ უნდოდა, უბრალოდ იტყოდა, რომ არ შიოდა.[1]

საჭმლის ჭამის შემდეგ, საკუთარი თეფშის კარგად მოწმენდა ისლამის კულტურის ერთი ნაწილია. ენესის გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალი საჭმლის ჭამის დროს თითებს სამჯერ გაილოკავდა და ამასთან დაკავშირებით ასე ბრძანებდა:

*„რომელიმე თქვენგანს რომ ჭამის დროს ლუკმა ძირს დაგივარდეთ, ის აიღეთ გაწმინდეთ და შეჭამეთ. ის ეშმაკს არ დაუტოვოთ. თეფში კარგად მოწმინდეთ, რადგან არ იცით, საჭმლის ბარაქიანობა სად იმალება!“*[2]

ჰადისში გადმოცემული იყო წმინდა შუამავლის მიერ საჭმლის ჭამის შემდეგ თითების სამჯერ გალოკვა. იმ დროს ხალხი ჭამაში დანას, კოვზს თუ ჩანგალს არ იყენებდა და საჭმელს ხელით მიირთმებდნენ. თუკი გავაანალიზებთ იმ სიტუაციას და პირობებს, როცა ცხოვრობდნენ პირველი მუსლიმანები, ეს სრულებით ნორმალური იყო. სხვაგვარად მისი წარმოდგენაც არ შეიძლება. ჭამის წინ ხელების კარგად დაბანაც რომ ისლამში ასეთი მნიშვნელოვანია, ისიც სწორედ აქედან გამომდინარეობს. საერთოდ, კარგად დაბანილი ხელები ყველასახის ლითონზე უფრო სუფთა და სანდოა. ამიტომ, დღეს ხელით საჭმლის ჭამა სუნნეთიაო რომ ამბობენ, ეს შეცდომად არ უნდა გავიგოთ, რადგან ხელით ჭამასაც თავისი დადებითი მხარეები აქვს და ეს სირცხვილი არ არის. მუსლიმანი ადამიანისთვის მთავარია მის საქციელში ყოველთვის სისუფთავის ნიშანი არ-

1. ბუჰარი, მენაქიბი, 23.
2. მუსლიმი, ეშრიბე, 136.



სებობდეს.

ისლამმა ოქროსა და ვერცხლის ჭურჭელში საჭმლის ჭამა ჰარამად გამოაცხადა. ჰუზეიფეს გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალმა ასე ბრძანა:

*„აბრეშუმის ტანსაცმელი არ ჩაიცვათ! ოქროსა და ვერცხლის ჭურჭლიდან არაფერი დალიოთ და არც მათი მსგავსი ჭურჭლიდან რაიმე შეჭამოთ!“*[1]

ისლამმა ოქროსა და ვერცხლისგან დამზადებული ჭურჭლით საჭმლის ჭამა, როგორც მამაკაცებისთვის, ასევე ქალბატონებისთვის ჰარამი გახადა. ამ საკითხთან დაკავშირებით კამათი წარმოიშვა, რომ ზოგიერთი სახის ჭურჭელი აკრძალული არ იყო. ქალაქში ყოფნის დროს, ჰუზეიფეს ერთ-ერთმა ადგილობრივმა სახელოვანმა ადამიანმა წყალი დასალევად ვერცხლის ჭურჭლით მიუტანა. გაბრაზებულმა ჰუზეიფემ წყლის მიმტანს ჭურჭელი გაუქნია და უთხრა:

– ამ ჭურჭლით წყლის დალევა რომ არ შეიძლებოდა, შენზე ათასჯერ ნათქვამი მქონდა. ამიტომ გექცევი ასე. შემდეგ მას წმინდა შუამავლის ნათქვამი ჰადისი კიდევ ერთხელ შეახსენა:

*„ჰარირისა“ და „დიბაჯის“ სახელობის აბრეშუმის ტანსაცმელი არ ჩაიცვათ! ოქროსა და ვერცხლისგან დამზადებული ჭურჭლით საჭმელი არ ჭამოთ! ასეთი ჭურჭელი ურწმუნო ადამიანების საკუთრებაა.“*[2]

ამავე დროს დასაშვებია სახლში ოქროთი და ვერცხლით დამზადებული ჭურჭლის მოსართავად შენახვა. მთლიანად ოქროთი და ვერცხლით დამზადებული არა, ხოლო მათით გაფორმებული ჭურჭლით საჭმლის ჭამა დასაშვებია. სიამაყისათვის არა, ხოლო საჭიროების გამო ოქროსა და ვერცხლისგან გაკეთებული კბილები, ისლამის მიხედვით, აკრძალული არ არის. არფეჯე იბნ ესედმა უვიცობის პერიოდში ქილაბის ბრძოლაში ცხვირი მოიჭრა. შემდეგ მან ვერცხლის ცხვირი გაიკეთა.

1. ბუჰარი, ეთიმე, 29.

2. მუსლიმი, ლიბასი, 4.

წმინდა შუამავალმა როდესაც დაინახა, მას ოქროს ცხვირის გაკეთება ურჩია. მანაც დაუჯერა და ოქროს ცხვირი გაიკეთა.[1] იმიტომ, რომ ჯანმრთელობის მხრივ, ოქრო ვერცხლზე უფრო უკეთესია. დღევანდელ ცხოვრებაშიც, ადამიანის რომელიმე ორგანოს ხელოვნურით შეცვლის დროს, ძირითადად ოქრო და პლატინა გამოიყენება.

ალკოჰოლური სასმელებითაა და მათი მსგავსი ჰარამი რამეებით გაწყობილ სუფრასთან მუსლიმანი ადამიანის დაჯდომაც ჰარამია. წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„ალლაჰისა და განკითხვის დღის მორწმუნე ადამიანი, ალკოჰოლიან სუფრასთან არ დაჯდეს!“*[2] დღეს, როცა ასეთი შემთხვევები ძალიან ხშირად დგას დღის წესრიგში, მუსლიმან ადამიანს დიდი სიფრთხილე მართებს.

საჭმლის ჭამის დროს რაიმეზე დაყრდნობა და ისე ჭამა მიზანშეწონილი არ არის. ვეჰბ იბნ აბდულლაჰის გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალმა ბრძანა: *„მე რაიმეზე დაყრდნობილი საჭმელს არასდროს შევჭამ.“*[3] აბდულლაჰ იბნ ბუსრი გადმოგვცემს: ერთხელ, წმინდა შუამავალს ცხვრის ცოტაოდენი ხორცი საჩუქრად მიუტანეს. წმინდა შუამავალმა ჭამის წინ მუხლებზე დაიჩოქა და ფეხმორთხმით დაჯდა. იქ მყოფმა ერთმა ბედუინმა შენიშნა:

– ეს როგორი დაჯდომაა! წმინდა შუამავალმა მას ასე უპასუხა:

– უეჭველია, რომ ალლაჰმა მე ერთ-ერთ გამორჩეულ და განვითარებულ ადამიანად გამაჩინა, ამაყი და ჯიუტი არ ვარ.“[4]

კიდევ ერთი ძალიან მნიშვნელოვანი საკითხი – საჭმლის ჭამის შემდეგ ალლაჰის მიმართ ვედრებით მადლიერების გამოხატვაა. წმინდა შუამავალი საჭმლის ჭამის შემდეგ ასეთ

1. აბუ დავუდი, ჰათემი, 7. თირმიზი, ლიბასი, 31.
2. თირმიზი, ედები, 43.
3. ბუჰარი, ეთიმე, 13.
4. იბნ მაჯე, ეთიმე, 6.



ვედრებას აკეთებდა: *„დიდო ალლაჰო! ჩვენ შენ სუფთა სულით გადიდებთ, უამრავ ქება დიდებას გიძღვნით და ყველაფრისათვის უსაზღვრო მადლობას გიხდით!“*[1] დროდადრო ალლაჰის სუამავალი სამყაროს გამჩენს ასე ევედრებოდა:

*„ქება დიდება ალლაჰს, ვინც გვასაზრდოებს, გვარწყულებს და გვქნა მუსლიმად!“* [2]

საჭმლის ჭამის შემდგომი ვედრების შესახებ კიდევ ერთ ჰადისში ნათქვამია:

*„თუკი ვინმე ჭამის შემდეგ იტყვის: „დიდება ალლაჰს რომელმაც მე გამაძღო! დიდება ალლაჰს, რომელმაც ეს საკვები მე მიწყალობა მას წარსულში ჩადენილი ყველა ცოდვა ეპატიება.“*[3]

გადმოცემის მიხედვით, აბუ ჰეისემმა საჭმელი მოამზადა და წმინდა შუამავალი თავის რამდენიმე თანამიმდევართან ერთად დაპატიჟა. როცა ყველა გაძღა, ალლაჰის შუამავალმა წარმოთქვა:

– დააჯილდოეთ თქვენი ამხანაგი!

თანამიმდევრებმა ჰკითხეს:

– რა ვაჩუქოთ მას, წმინდა შუამავალო?

ალლაჰის შუამავალმა უპასუხა:

– მას შემდეგ, როცა თქვენ ჭამთ და სვამთ ვინმესთან, ოჯახის პატრონისთვის ალლაჰს შეევედრეთ, რომ ის ხვავით და ბარაქით აავსოს! ეს იქნება მისი ჯილდო![4]

საჭმლის ჭამის დროს ადამიანმა ზომა უნდა იცოდეს და კუჭი არ უნდა გადატვირთოს. გადავსებამდე არ უნდა ჭამოს. წმინდა შუამავალი ბრძანებს, რომ: „არც ერთ ადამიანს კუჭზე უფრო სახიფათო რამ ჯერ არ აუვსია. „სინამდვილეში კი,

1. ბუჰარი, ეთიმე, 54.
2. აბუ დავუდი, ეთიმე, 52.
3. აბუ დავუდი, ლიბასი, 1.
4. აბუ დავუდი, ეთიმე, 54.





რამდენიმე ლუკმის შეჭმა საკმარისია, რომ მან ფეხზე დგომა შეძლოს. თუკი ადამიანს ბევრი ჭამა სურს, მაშინ კუჭის ერთი ნაწილი – საჭმელს, მეორე – სასმელს, ხოლო მესამე ნაწილი ჰაერს უნდა დაუთმოს!“[1]

როგორც ვხედავთ, კუჭის ზედმეტ გადავსებას ალლაჰის შუამავალი ჯანმრთელობისთვის სახიფათოდ მიიჩნევდა, რადგანაც ადამიანის ფიზიოლოგიურ – ფსიქოლოგიურ მდგომარეობასა და კვებას შორის მჭიდრო კავშირია.

ალექსანდრიის მმართველმა მუკავკისმა წმინდა შუამავალს, მრავალ საჩუქართან ერთად, ექიმიც გაუგზავნა. წმინდა შუამავალმა ექიმს უთხრა:

„– შეგიძლია, შენს ოჯახთან დაბრუნდე, იმიტომ, რომ ჩვენ ისეთი ხალხი ვართ, ვინც მოშიებამდე არ ვჭამთ და ჭამისას შემდეგაც მთლიანად არ ვძღებით.“[2] ზემოთ მოყვანილი ორივე ჰადისი ყურადღებას ამახვილებს იმაზე, რომ უნდა ჭამო იმდენი, რამდენიც სიცოცხლის შენარჩუნებისთვის საჭიროა. ჰადისებში ცხადია დიდი განსხვავებაა იმ ადამიანებს შორის, ვინც სიცოცხლის შენარჩუნებისთვის და ვინც საკუთარი კუჭის ამოსავსებად ჭამს. ჭამა-სმის საჭირო ზომის განსაზღვრა იმ დონეზე უნდა იქნას დაცული, რომ ადამიანს მუშაობა და ალლაჰის მიმართ მსახურება არ უნდა გაუჭირდეს. ჭამის ზომის ცალკეული ადამიანისთვის სხვადასხვა რაოდენობით განსაზღვრა დასაშვებია. წმინდა შუამავალი ადამიანს კუჭის ერთი მესამედის ცარიელად დატოვებას ურჩევს.

ამიტომ „ვჭამოთ სიცოცხლისთვის და არ ვიცოცხლოთ ჭამისთვის“ დიდი ხანია დამტკიცებულია, რომ ადამიანები შიმშილობის პერიოდში არა შიმშილით, არამედ იმიტომ კვდებიან, რომ მაძღრობას არიან მიჩვეულნი. მუჰამმედ შუამავალმა (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) თქვა რა, რომ მუსლიმანები მხოლოდ კუჭს ივსებენ, ხოლო ურწმუნოები – მთელ ნაწლავებს, ამით მუსლიმანის დამატყვევებელი სახის სურათი დაგვიხატა. აბუ ჰურაირეს გადმოცემის მიხედვით, ერთხელ წმინდა შუამა-

1. თირმიზი, ზუჰდი, 47.

2. ჰალები, 3, 299.



ვალს ერთი სტუმარი ეწვია. სტუმარი იმ დროისათვის ურწმუნო იყო. წმინდა შუამავალმა სტუმრისთვის ცხვრის მოწველა მოითხოვა. სტუმარმა მოწოდებული რძე მთლიანად დალია. კიდევ მოუტანეს, კიდევ დალია. კიდევ ერთხელ მოუტანეს, კიდევ დალია. ამგვარად, მან სულ შვიდი ჭურჭელი რძე დალია. ეს ადამიანი მეორე დღეს გამუსლიმანდა. წმინდა შუამავალმა მეორე დღეს მისთვის კიდევ ერთხელ რძის მოტანა მოითხოვა. სტუმარმა ის დალია. წმინდა შუამავალმა მეორედ კიდევ მოატანინა რძე, მაგრამ სტუმარმა მისი დალევა ბოლომდე ველარ შეძლო. ამის შემდეგ, შუამავალმა ბრძანა:

*„მუსლიმანი ადამიანი – ერთით, ხოლო ურწმუნო – შვიდი ნაწლავით სვამს.“*[1]

ნაფი გადმოგვცემს:

„იბნ ომარი გაჭირვებული ადამიანის გარეშე საჭმლის საჭმელად არასდროს დაჯდებოდა. ერთ დღეს, მასთან ერთად საჭმლის საჭმელად, ერთი კაცი მივიყვანე. იმ ადამიანმა ძალიან ბევრი საჭმელი ჭამა. ამის შემდეგ იბნ ომარმა მითხრა:

– ნაფი, ეს ადამიანი ჩემთან მეორედ აღარ მოიყვანო! იმიტომ, რომ წმინდა შუამავლის ასეთი ბრძანება მოვისმინე:

„მუსლიმანი – ერთი ნაწლავით, ურწმუნო კი შვიდი ნაწლავით ჭამს.“[2]

აიათში უზენაესი ალლაჰი ურწმუნო ადამიანების ჭამის შესახებ ასე ბრძანებს:

وَالَّذِينَ كَفَرُوا يَتَمَتَّعُونَ وَيَأْكُلُونَ كَمَا تَأْكُلُ الْأَنْعَامُ وَالنَّارُ مَثْوًى لَّهُمْ

**„ხოლო ისინი, ვინც** (ალლაჰი) **უარყოჰყვეს, ავხორცობენ და ჭამენ, როგორც მშიერი საქონელი. მათი სამყოფელი ცეცხლია.“**[3]

ურწმუნოების საფიქრალი მხოლოდ გართობა და კუჭია.

1. მუსლიმი, ეშრიბე, 186.
2. ბუჰარი, ეთიმე, 12.
3. მუჰამმედი, -12.

ისინი იმ ქვეყანას არასდროს იხსენებენ. ამქვეყნიური ცხოვრებით ცხოვრობენ და ის ქვეყანა არ ადარდებთ. ამიტომ მუსლიმანი ადამიანი მათგან განსხვავებული უნდა იყოს, ზომიერად უნდა ჭამდეს, მაძღრისი ჭამა ბოროტად არ უნდა გამოიყენოს და ზედმეტზე არ გაიქცეს. ალლაჰის შუამავლის ჰადისში ნათქვამია:

*„უეჭველად, რასაც სული ისურვებს, იმ ყველაფრის ჭამა და სმა დიდი მფლანგველობაა!“* [1]

როგორც ვხედავთ, მსგავსი ქმედებები ალლაჰის შუამავალმა ადამიანური ნორმების უგულებელყოფად ჩათვალა. წმინდანთა შეხედულებების მიხედვით გაძღომის შემდეგ საჭმლის ჭამა ისრაფია (მფლანგველობა).

ერთხელ, საჭმლის უზომო ჭამის შემდეგ ერთ ადამიანს ბოყინი დააწყებინა. წმინდა შუამავალმა ის გააფრთხილა: „ბოყინს ერიდე, იმიტომ, რომ ამქვეყნად მაგრად გამძღარი ადამიანები განკითხვის დღეს ყველაზე მშიერი იქნებიან!“[2]

საჭმლის ჭამის კიდევ ერთი წესი, რაც შთაგონებული ჰქონდა ალლაჰის შუამავალს ხალხის შეკრების ადგილას ნახვისა და ნიორის ჭამის შემდეგ მისვლის აკრძალვა იყო. ამ მიზნით ალლაჰის შუამავალი ამბობდა:

„ვინც ნიორი ან ხახვი ჭამა, ჩვენთან არ მოვიდეს !“ შემდეგ ალლაჰის შუამავალმა განაცხადა:

*„ვინც ნიორი და ხახვი ჭამა, მეჩეთში არ შევიდეს!“*[3]

ანგელოზებს ადამიანთა სუფთად ყოფნა და კარგი სუნი უყვართ. ცუდი სუნისგამო ისინი უკმაყოფილო არიან. ამის გამო იქ წასვლისას, სადაც ბევრი ხალხია – მეჩეთში ან სხვაგან, ხახვი, ნიორი, სიგარეტი არ უნდა მივიღოთ. სხვადასხვა პარფიუმერიული მძაფრი სუნის მქონე სუნამოები არ უნდა ვიპკუროთ.

1. იბნ მაჯე, ეთიმე, 51.
2. ბუჰარი, ეზანი, 160.
3. ბუჰარი, ეზანი, 160.



უზენაესი ალლაჰი აიათში ბრძანებს:

يَا أَيُّهَا الَّذِينَ آمَنُواْ كُلُواْ مِن طَيِّبَاتِ مَا رَزَقْنَاكُمْ
وَاشْكُرُواْ لِلّهِ إِن كُنتُمْ إِيَّاهُ تَعْبُدُونَ

**„ო, თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! იკვებეთ თქვენთვის ბოძებული (სუფთა) ალალი საკვებით და მადლიერნი იყავით ალლაჰისა, თუკი მისი-მონა-მსახური ხართ.“[1]**

ამ აიათიდან შესაძლებელია დასკვნის გაკეთება, რომ მშვიდად შეიძლება ყველაფრის ჭამა, რაც ისლამის კანონებით ნებადართულია. მაგრამ, როგორც სხვა საკითხებში, ჭამასთან დაკავშირებითაც უნდა ვიყოთ ზომიერი და თავშეკავებული; გადაჭარბებული და ზედმეტი ხარჯვებისგან თავის შეკავება აუცილებელია. ყურანში ამასთან დაკავშირებით ნათქვამია.

وكُلُواْ وَاشْرَبُواْ وَلاَ تُسْرِفُواْ إِنَّهُ لاَ يُحِبُّ الْمُسْرِفِينَ

**„ჭამეთ სვით მაგრამ ნუ გადააჭარბებთ, უეჭველად ალლაჰს მფლანგველ-უყაირათონი არ უყვარს!“[2]**

ყველა საქმეს თავისი მიზეზი და განზრახვა გააჩნია. ამასთან განზრახვა უზარმაზარ როლს თამაშობს,რადგანაც ზუსტად ის განსაზღვრავს მოქმედების ფასს. ასევეა კვების საკითხიც: რა მიზნით და განზრახვითაც ადამიანი საჭმელს შეჭამს, იმის მიხედვით ძალას და ენერგიეს მიიღებს. ამიტომ ჭამის მიზანი კუჭის ამოვსება და ღორმუცელობა კი არ უნდა იყოს, არამედ ენერგიისა და ძალის აღდგენა ალლაჰზე მსახურების შესასრულებლად. ამიტომ საჭმლის ჭამა ალლაჰზე მსახურების განზრახვით უნდა მოხდეს. საჭმლის ჭამის ერთ-ერთი საშიშროება სიმაძღრის გამო ცოდვაში ჩავარდნაა.

წმინდა მევლანა ადამიანის ჭამა-სმით სულიერებასთან კავშირს შემდეგნაირად ხსნის:

1. სურა ბაყარა, აიათი 172.

2. სურა აარაფი, აიათი 31.

„ტკიპას მაგვარ ტყავის გასივებას, ჩიტის მსგავსად ნახევრად მშიერი ფრენა სჯობია.“

რელიგიური წესები ღამეში საჭმლიან ჭურჭელზე თავის დახურვის რჩევასაც იძლევა. წმინდა შუამავალი ერთ ჰადისში ამასთან დაკავშირებით ბრძანებს:

*„როდესაც დაბნელდება, ბავშვები გარეთ არ გაუშვათ, იმიტომ, რომ ეშმაკი ამ დროს გარეთ იმყოფება. ღამის ნამაზის ლოცვის შემდეგ, შეიძლება გარეთ გაშვება. კარი დახურე და ალლაჰის სახელი ახსენე! შუქი ჩააქრე და ალლაჰის სახელი ახსენე! საჭმლიან ჭურჭელს თავი დაახურე და ალლაჰის სახელი ახსენე! საჭმლიან ჭურჭელს თუ სახურავი არ აქვს, ზემოდან რაღაც მაინც დაადე, რადგან ეშმაკი დახურულს ვერ გახსნის. ლამპა ჩააქრეთ, რადგან თაგვი ფითილს გადაღრღნის და სახლს დაგიწვავს!“*[1]

სახელგანთქმული მეცნიერი მუჰიდდინ იბნ არაბი ამ ჰადისთან დაკავშირებით ასეთ განმარტებას იძლევა: „წელიწადში ერთი ისეთი საღამოა, რომლის დროც არავინ იცის. ამ საღამოს ყველა დაავადება დაბლა ეშვება. თუკი ამ დროს საჭმლით ან წყლით სავსე ჭურჭელს ღია დავთოვებთ, მათში აუცილებლად მიკრობები მოხვდება.“

### ბ. დალევის ეთიკა

წმინდა შუამავლის სუნნეთში, საჭმლის ჭამის მსგავსად, წყლის ან კიდევ სხვა რამის დალევის წესები არსებობს. ერთ-ერთი წესის თანახმად, წყალი ყოველთვის გამჭვირვალე ჭურჭლიდან უნდა დაილიოს, რადგანაც ჭურჭელში მავნე ნივთიერებები ან სახიფათო საგნები შეიძლება იყოს. წმინდა შუამავალმა, სიფრთხილის გამო, რომ ადამიანისთვის ზარალის მიმცემი რამ არ ყოფილიყო, დიდი ჭურჭლიდან პირდაპირ წყლის დალევა აკრძალა.[2]

1. ბუჰარი, ბედულ ჰალქი, 11. მუსლიმი, ეშრიბე, 96.
2. ბუჰარი, ეშრიბე, 23.



წყლის დალევის დროს საჭიროა „ბისმილლაჰ“ თქმა და არა დიდი ყლუპებით, არამედ სამჯერ სულის მოთქმით დალევა. დალევის შემდეგ კი – „ელჰემდულილლაჰის“ თქმა. წმინდა შუამავალი წყალსა და სხვა დასალევებს სამჯერ სულის მოთქმით ლევდა.[1] ამასთან დაკავშირებით, ის ასე ბრძანებს: „აქლემის მსგავსად, სულის მოუთქმელად წყალი არ დალიოთ! ორჯერ ან სამჯერ ჰაერი ჩაისუნთქეთ! რაიმეს დალევის წინ „ბისმილლაჰ“. დალევის შემდეგ კი – „ელჰემდულილლაჰ – თქვით!“[2]

წმინდა შუამავალმა წყლის დალევის დროს სამჯერ სულის მოთქმის მნიშვნელობა ასე ჩამოაყალიბა:

1. სამჯერ სულის მოთქმით დალეული წყალი ორგანიზმში კარგად განთავსდება და ადამიანი წყურვილს ადვილად დაიოკებს.

2. სამჯერ სულის მოთქმით წყლის დალევა ჯანმრთელობისთვის სასარგებლოა.[3]

წყლის კუჭში ნელ-ნელა მოხვედრით, ადამიანის ორგანიზმი წყალს იმ ორგანოებს უფრო ადვილად მიაწვდის, რომლებსაც უფრო მეტად ესაჭიროება. დიდი რაოდენობით წყლის ერთდროულად კუჭში მოხვედრით, ადამიანის ორგანიზმი წონასწორობას კარგავს და როგორც საჭიროა, ისე მისი სხვადასხვა ორგანოებში გადანაწილება ვეღარ ხერხდება. ისეთ ადამიანს, ვისაც სცივა და მის კუჭში ერთდროულად დიდი რაოდენობით წყალი მოხვდება, მას უფრო შეცივდება. ხოლო იმ ადამიანს, ვისაც ცხელა და მის კუჭში ერთდროულად დიდი რაოდენობით ცივი წყალი მოხვდება, მისი ორგანიზმი მაშინ წყლის მიმოქცევას სწორად ვეღარ ასრულებს. როდესაც ასეთი ვარიანტების დროს, ადამიანის ორგანიზმში წყალი ნელ-ნელა შედის, მაშინ ის მსგავსი პრობლემების წინაშე აღარ დგება.

არც ერთი სახის სითხის დალევის დროს ჭურჭელში ჩაბერვა არ შეიძლება. ასეთი საქციელი მიზანშეწონილი არ არის.

1. ბუჰარი, ეშრიბე, 26.

2. თირმიზი, ეშრიბე, 13.

3. მუსლიმი, თაჰარეთი, 65. ეშრიბე, 121.

აბუ საიდ ელ ჰუდრის გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალმა დასალევ ჭურჭელში ჩაბერვა აკრძალა. ერთმა კაცმა წმინდა შუამავალს ჰკითხა:

– ჭურჭელში ჩავარდნილი ნაგვის ნამცეცი რომ დავინახო, როგორ მოვიქცე? წმინდა შუამავალმა უპასუხა:

„– ჭურჭელში ჩავარდნილი ნამცეცი წყლით ძირს გადმოღვარე!“ შემდეგ ამ ადამიანმა ჰკითხა:

– ერთი სულის მოთქმით რომ წყურვილის გრძნობას ვერ ვიკლავ, როგორ მოვიქცე?

წმინდა შუამავალმა უპასუხა:

*„– ასეთ შემთხვევაში წყლის ჭურჭელი პირიდან მოიშორე და სამი ყლუპით დალიე!“*[1]

წმინდა შუამავლის მიერ ჭურჭელში ჩაბერვის აკრძალვა ძალიან მნიშვნელოვანი საკითხია. წყლის დალევის დროს ჭურჭელში ჩაბერვა და დალევა ცხოველის მსგავსად მოქცევაა. თუ დავაკვირდებით, ცხოველები წყლის დალევისას სწორედ ასე იქცევიან. გარდა ამისა, ჩაბერვის დროს შესაძლებელია პირიდან სხვადასხვა ნაწილაკები წყლის ჭურჭელში მოხვდეს და სხვების ზიზღი გამოიწვიოს. ასეთი შემთხვევები წყლის დაბინძურებასა და მასში სხვადასხვა დაავადების წარმომქმნელი მიკრობების გაჩენას უწყობს ხელს. წყლის ან საჭმლის ჭურჭელში ჩაუბერავობა, „ბისმილლაჰ“ თქმის შემდეგ წყლის სამჯერ სულის მოთქმით დალევა და წყლის ჭურჭლის პირიდან ცოტაოდენი დაშორებით, დალევის შემდეგ „ელჰემდულილლაჰის“ თქმა, ისლამის მიერ დადგენილი წესებია.

წყალი და სხვადასხვა დასალევი ფეხზე მდგომარე არ უნდა დაილიოს. უკეთესი იქნება თუ დამჯდარი დალევის საშუალება იქნება. რადგან წმინდა შუამავალმა ფეხზე მდგომარე დალევა აკრძალა. ქათადე ასე ამბობს:

– ჩვენ ენესს ვკითხეთ, საჭმლის ფეხზე მდგომარე ჭამა როგორიაო?“ მან გვიპასუხა:



1. თირმიზი, ეშრიბე, 15.



– ფეხზე მდგომარე ჭამა უფრო უარესია, ვიდრე წყლის დალევა.[1]

ამ ყველაფერთან ერთად, ზოგიერთი გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავლის მიერ წყლისა და ზემზემის ფეხზე მდგომარე დალევის მომსწრენიც ყოფილან. იბნ აბბასი გადმოგვცემს: „წმინდა შუამავალს ზემზემის წყლით პატივი მივაგე და დასალევად მივუტანე. წმინდა შუამავალმა ის ფეხზე მდგომარე დალია."[2]

წმინდა შუამავლის მიერ დროდადრო წყლის ფეხზე მდგომარე დალევა მრავალი გადმოცემის მიხედვით არის ცნობილი, რაც ამ ფორმით წყლის დალევის შესაძლებლობას ამტკიცებს. შეიძლება ვივარაუდოთ, რომ ფეხზე მდგომარე წყლის დალევა ჯანმრთელობისთვის სასარგებლო არ არის და ამიტომ მისი სურვილი იყო, ასეთი ფორმით დალევა წესად არ ქცეულიყო. წმინდა შუამავალმა, მრავალ ჰადისში, წყლის დალევის უკეთესი ფორმა მჯდომარე სმა რომ იყო, ღიად გამოხატა. წყლის თუ სხვადასხვა სითხის მჯდომარე და ნელ-ნელა დალევა ადამიანის ორგანიზმში მის მიმოქცევას კარგად უწყობს ხელს.

საზოგადოებაში წყლით, ლიმონათით, რძით და სხვადასხვა სასმელებით პატივისცემის დროს, უკეთესია, მიწოდება მარჯვენა კუთხიდან დაიწყოს. წმინდა შუამავალი წყლისა და სხვადასხვა სასმელების დალევის დროს, მას მის გვერდით მსხდომ ადამიანებს მიაწვდიდა, რითაც მათ მიმართ დიდ პატივისცემას გამოხატავდა. დასალევს ის პირველად ყოველთვის მარჯვენა კუთხით მჯდომს მიაწოდებდა და ასე გააგრძელებდა. ერთხელ წმინდა შუამავალს წყალ შერეული რძე მიუტანეს. ამ დროს წმინდა შუამავლის მარჯვნივ ერთი ბედუინი იჯდა, მარცხნივ კი – წმინდა აბუ ბაქრი. წმინდა შუამავალმა ცოტაოდენი მოსმის შემდეგ ჭურჭელი ბედუინს მიაწოდა და თქვა: *„ყველამ მარჯვნივ გადააწოდოს!"*[3]

---

1. მუსლიმი, ეშრიბე, 113.
2. ბუჰარი, ჰაჯი, 76.
3. ბუჰარი, ეშრიბე, 14, 18.

სეჰლ იბნ სადის გადმოცემის მიხედვით:

წმინდა შუამავალს რაღაც დასალევი მიუტანეს. მისგან ცოტაოდენი დალია. ამ დროს მის მარჯვნივ ერთი ბავშვი იჯდა, მარცხნივ კი – ხნიერი თანამიმდევრები. წმინდა შუამავალმა თასიდან ცოტა მოსვა, გამოიჩინა რა დელიკატურობა და სიფაქიზე, გვერდით მჯდომ ბიჭს მიმართა:

„– ნებას მომცემ, რომ პირველად ეს დასალევი უფროსებს მივაწოდო?“ იმ პატარა ბავშვმა კი, ყველას გასაოცრად, ძალიან შთამბეჭდავი პასუხი გასცა:

– წმინდა შუამავალო! ვერავის დავუთმობ! იმას, რაც შენგან იქნება შემოთავაზებული.

წმინდა შუამავალს გაეღიმა და თასი ჯერ – ბავშვს, ხოლო შემდეგ უფროსებს მიაწოდა.[1]

საზოგადოებაში თუ ვინმე უფრო მეტად გამორჩეული ან დაფასებული ადამიანი იქნება, პატივისცემა ჯერ იმ ადამიანიდან უნდა დაიწყოს და შემდეგ მის მარჯვნივ უნდა გაგრძელდეს.

ვინც რაიმე დასალევს საზოგადოებას ჩამოურიგებს, მიზანშეწონილი იქნება, თუ თვითონ ყველაზე ბოლოს დალევს. ერთ ჰადისში ნათქვამია: *„სასმელის ჩამომრიგებელი ადამიანი ყველაზე ბოლოს დალევს.“*[2] წმინდა შუამავალმა ეს სიტყვები ერთ-ერთი საბრძოლო მოგზაურობის დროს თქვა. ერთ-ერთი გრძელი მოგზაურობის დროს მუსლიმანები ძალიან დაიღალნენ და წყლის მარაგიც გამოელიათ. ჰარის იბნ რები, დაღლილობის მიუხედავად, ცდილობდა წმინდა შუამავლის მიმართ პატივისცემა მაინც გამოემჟღავნებინა. როდესაც მუსლიმანები წყურვილმა ძალიან შეაწუხა, წმინდა შუამავალმა წყლის ჭურჭელი მოითხოვა, რომელშიც ცოტაოდენი წყალი იყო დარჩენილი. ამ დროს წმინდა შუამავლის ერთ-ერთი სასწაული განხორციელდა. წმინდა შუამავალმა აბუ ქატადეს ჭურჭლიდან

1. ბუჰარი, ეშრიბე, 19.
2. თირმიზი, ეშრიბე, 20.



ჭიქაში წყლის ჩასხმა დაიწყო. აბუ ყატადემ თანამიმდევრებს წყალი ჩამოურიგა. თანამიმდევრებმა წყურვილი მოიკლეს. ბოლოს წმინდა შუამავალი და აბუ ქატადე დარჩნენ. წმინდა შუამავალმა ჭიქა წყლით გაავსო და აბუ ქატადეს დასალევად მიაწოდა:

„დალიე!" – უთხრა, მაგრამ აბუ ყატადეს წმინდა შუამავალზე ადრე დალევა არ სურდა და წმინდა შუამავალს უპასუხა:

– შენს დალევამდე მე არ დავლევ, წმინდა შუამავალო!

შუამავალმა უთხრა:

„– ხალხზე წყლის მიმწოდებელი ადამიანი, ყველაზე ბოლოს სვამს." აბუ ქატადემ ამ ბრძანების შემდეგ წყალი დალია. ბოლო თასი კი წმინდა შუამავალმა შესვა.[1]

ოქროსა და ვერცხლით დამზადებული ჭურჭლიდან წყლის დალევა არ შეიძლება. წმინდა ჰუზეიფე ამბობს, რომ: „წმინდა შუამავალმა აბრეშუმის ტანსაცმლის ჩაცმა და ოქროსა და ვერცხლით დამზადებული ჭურჭლით წყლის დალევა აგვიკრძალა." შუამავალმა ბრძანა: *„მთელი ეს ქვეყანა ურწმუნოებს ეკუთვნით, ის ქვეყანა კი – თქვენ."* [2] უმმუ სელემეს გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალმა ასე ბრძანა: *„ვერცხლითა და ოქროთი დამზადებული ჭურჭლით წყლის დამლევი ადამიანი ჯოჯოხეთის ცეცხლის დამლევია."* [3]

1. მუსლიმი, მესაჯიდი, 311.
2. ბუჰარი, ეშრიბე, 28.
3. მუსლიმი, ლიბასი, 1-2.





## 2. ჩაცმა-დახურვის მეთოდი

*„ღვთისმოსაობა ყველაზე საუკეთესო ტანსაცმელია.“*

სურა აარაფი, აიათი 26

როგორი აუცილებელიც საჭმლის ჭამა და წყლის დალევა ადამიანისთვის აუცილებელი,ა ასევეა მოხერხებული ტანსაცმლის ტარებაც. მხოლოდ ტანსაცმლის საშუალებით შეიძლება სხეულის დაფარვა და დაცვა, ზოგიერთი ფიზიკური ნაკლის დამალვა.

ჩაცმა-დახურვა ადამიანს ალამაზებს და საზოგადოებაში გასვლის საშუალებას აძლევს. ტანსაცმლის საშუალებით იცავს ადამიანი თავის სხეულს საზიანო ზემოქმედებისგან.

ყურანში ნაბრძანებია:

يَا بَنِي آدَمَ قَدْ أَنزَلْنَا عَلَيْكُمْ لِبَاساً يُوَارِي سَوْءَاتِكُمْ وَرِيشاً وَلِبَاسُ التَّقْوَىَ ذَلِكَ خَيْرٌ

**„ო, ადამის შვილებო! ჩვენ თქვენ ტანსაცმელი გამოგიგზავნეთ, რომ მათი საშუალებით თქვენი სასირცხო-სიშიშვლე დაგეფარათ, და** (ჩვენ გამოგიგზავნეთ თქვენ) **მშვენიერი მოსართავები. მაგრამ ღვთისმოსაობა ყველაზე საუკეთესო ტანსაცმელია. ეს ალლაჰის სასწაულთაგანია, რათა თქვენ გახსოვდეთ!“**[1]

ეს საკითხი სხვა აიათშიც ნახსენებია:

وَجَعَلَ لَكُمْ سَرَابِيلَ تَقِيكُمُ الْحَرَّ

**„ტანსაცმელი შექმნა, რაც თქვენ სიცხისგან გიცავთ.“** [2]

1. სურა აარაფი, აიათი 26.
2. სურა ნაჰლი, აიათი 81.



ბუნების კანონების წინააღმდეგ სამოქმედო გრძნობები, ადამიანების მსგავსად, ცხოველებსაც გააჩნიათ. მათ შორის განსხვავება, ადამიანის მიერ ჭკუის გამოყენებაშია, რაც საზოგადოებაში ნამუსის დაცვასა და სასირცხო ადგილების დაფარვაში გამოიხატება. აიათში ნახსენები „ღვთისმოსავი ტანსაცმლის“ მნიშვნელობა, ადამიანის სულიერების დაცვას ნიშნავს.

ასეთი ტანსაცმლის ჩაცმა სულიერი სიწმინდის დამცავია, რაც მას ოქროს მსგავს ძვირფას ადამიანად აქცევს.

ალლაჰის მიერ ნაბრძანები ამ კანონის საწინააღმდეგო ტანსაცმელი ისლამისთვის შესაფერისი ფორმა არ არის. წმინდა შუამავალმა: „წმინდა აიშეს დის – ესმას თხელი ტანსაცმლით დანახვაზე თავი უკან შეაბრუნა და თქვა:

*„– ესმა! ზრდასრულობის შემდეგ, ქალების მიერ სახისა და ხელების გარდა, სხვა ნაწილების გამოჩენა, სწორი საქციელი არ არის.“*[1]

წმინდა შუამავალი ამ საკითხთან დაკავშირებით, კიდევ ერთ ჰადისში ასე ბრძანებს:

*„ჯოჯოხეთის ბინადართა შორის არიან ორი ჯგუფის ქალები, რომლებიც მე არ დამინახავს, მაგრამ მომავალში გამოჩნდებიან. მათგან ერთი – ადამიანების მცემელი, ანუ ფიზიკურად შეურაცხყოფის მიმყენებლები და მეორე – ქალები, რომლებიც ჩაცმის მიუხედავად, შიშვლად გამოიყურებიან და სხვებსაც იგივე ფორმით ჩაცმას აძალებენ. სწორედ, ასეთი ქალბატონები სამოთხეში ვერ მოხვდებიან. ისინი სამოთხის სუნსაც კი ვერასდროს ჩაისუნთქავენ.“*[2]

ტანსაცმლის ჩაცმის უპირველესი მნიშვნელობა სხეულის ნორმალურად დაფარვაში მდგომარეობს. წმინდა შუამავალი ტანსაცმლის ჩაცმის დროს ასე ბრძანებდა:

„სასირცხო ადგილების დაფარვის და ლამაზ ფორმაში თავის მოქცევის გამო, ალლაჰს მადლობას ვუხდი!“ გარდა ამი-

1. აბუ დავუდი, ლიბასი, 31.

2. მუსლიმი, ჯენნეთი, 52.

სა, მან ბრძანა: *„ახალი ტანსაცმლის ჩაცმის დროს, ვინც ასე შეევედრება ალლაჰს, ის მისი მფარველობის ქვეშ მოექცევა.“* [1]

ქალები ჩაცმასთან დაკავშირებით უფრო ფრთხილად უნდა იყვნენ. ერთ დღეს აბდურრაჰმანის ქალიშვილი ჰაფსა, რომელსაც თავზე თხელი თავსაფარი ეხურა, წმინდა აიშესთან მივიდა. აიშემ მას თავიდან თხელი თავსაფარი მოხსნა და სქელი დააფარა.“[2]

ქალებმა თავიანთი თმები, ყელი და ცალკეული ადგილები უნდა დაიფარონ. ეს მოთხოვნა ღვთაებრივი შთაგონებით, მუჰამმედ შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელემ) სუნნეთით და ისლამისტ თეოლოგთა ერთიანი გადაწყვეტილებით დამტკიცებულია. ტანსაცმელი ისეთი უნდა იყოს, რომ სხეულის ცალკეულ ნაწილებს გამოკვეთილად არ აჩვენებდეს. ალლაჰი ასე ბრძანებს:

وَقُل لِّلْمُؤْمِنَاتِ يَغْضُضْنَ مِنْ أَبْصَارِهِنَّ وَيَحْفَظْنَ فُرُوجَهُنَّ وَلَا يُبْدِينَ زِينَتَهُنَّ إِلَّا مَا

ظَهَرَ مِنْهَا وَلْيَضْرِبْنَ بِخُمُرِهِنَّ عَلَى جُيُوبِهِنَّ وَلَا يُبْدِينَ زِينَتَهُنَّ

**„და (აგრეთვე) უთხარი, მორწმუნე ქალებს: „მზერა დაიოკონ, ნამუსს მოუფრთხილდნენ და ნუ გამოაჩენენ თავიანთ ზიინეთებს[3] გარდა იმისა რაც (თავისთავად) მოსჩანს. გადმოიფარონ თავიანთი თავსაფარი (უბის) საკინძეებზე და ნუ**(რავის) **გამოუჩენენ თავიანთ ზიანეთებს გარდა თავიანთი ქმრებისა...“[4]**

ყურანის ამ აიათში ქალებზე ნაბრძანებია:

1. თვალები მორცხვად დაბლა დახარონ და აკრძალულ საგნებს არ უყურონ;

2. დაიცვან თავიანთი უბიწოება და ნამუსი;

---

1. თირმიზი, დეავათი, 107.
2. მუვათთა, ლიბასი, 6.
3. დედანში გამოყენებულია სიტყვა „ზიინეთ“ , რაც ბუნებრივ და შეძ - ნილ მორთულ-მოკაზმულობას ნიშნავს.
4. სურა ნური, აიათი 31.



3. არ გამოამზეურონ თავიანთი სხეულის ნაწილები, გარდა ნებადართულისა;

4. მიზანშეწონილია თავი და მკერდი დაიფარონ შალით ან დიდი თავსაფრით. (ამასთანავე, აიათები ჩამოთვლილი არიან ის პირები, ვისზეც გამოჩენა შეუძლია). აიათში ნახსენები სიტყვა „ჰუმური" იმდრონდელი თავსაფრის სახელია, რასაც არაბი ქალები ისლამის დაარსებამდეც მოსართავად იყენებდნენ. მას თავზე დაიხურავდნენ და ერთ ბოლოს ზურგზე ჩაუშვებდნენ. ქალების იმდროინდელი კიდევ ერთი ცნობილი ჩასაცმელი პერანგი იყო, რომლის წინა მხარე საკმაოდ ღია ფორმის იყო: ის მკერდის დიდ ნაწილს არ ფარავდა.[1] ისლამმა ამგვარი ჩაცმა-დახურვა აკრძალა. ისლამის მიხედვით, მკერდის დაუფარავობა დაუშვებელია. წმინდა აიშეს გადმოცემის მიხედვით, ამ აიათის ჩამოსვლის შემდეგ მუჰაჯირებისა და ანსარების ქალებმა სასწრაფოდ თავზე დაიხურეს და გულისპირები შეიკრეს.[2]

ისლამის კანონები ჩვენს ყურადღებას ამახვილებს იმაზე, რომ ტანსაცმელი იმდენად ფართო უნდა იყოს, რომ სხეულის ნაწილები არ გამოიკვეთოს.[3] დადგენილია, რომ ფართო ტანსაცმელი უფრო მოსახერხებელია. ის ჯანმრთელობისთვისაც სასარგებლოა, რადგან მოტკეცილი ტანსაცმელი სხეულში სისხლის მიმოქცევას ანელებს და ადამიანს მოძრაობაში ხელს უშლის. ყოვლისშემძლე ალლაჰი აიათში ბრძანებს:

يَا أَيُّهَا النَّبِيُّ قُل لِّأَزْوَاجِكَ وَبَنَاتِكَ وَنِسَاءِ الْمُؤْمِنِينَ يُدْنِينَ عَلَيْهِنَّ مِن جَلَابِيبِهِنَّ ذَلِكَ أَدْنَى أَن يُعْرَفْنَ فَلَا يُؤْذَيْنَ وَكَانَ اللَّهُ غَفُوراً رَّحِيماً

**„ო, შუამავალო! უთხარი შენს ცოლებს, ქალიშვილებს და მორწმუნე მამაკაცების ცოლებს, რომ საზოგადოებაში გასვლისას გარე ტანსაცმელი აუცილებლად ჩაიცვან. ასე ისინი უკეთესად განსხვავდებიან** (სხვა ქალებისგან) **და შეურაწყოფას**

1. ქურთუბი, 12, 153. ელმალილი, 5, 3506.
2. ბუჰარი, თეფსირი, 24-13. აბუ დავუდი, ლიბასი, 31-33.
3. ჰეისემი, 5, 137.

**აიცდენენ. ალლაჰი – მპატიებელი და გულმოწყალეა!“[1]**

ამ აიათში ალლაჰი მუსლიმან ქალებს და ქალიშვილებს გარეთ გასვლის დროს, ისეთი ტანსაცმლის ჩაცმას უბრძანებს, რომელიც მათი სხეულის ფორმას გამოკვეთისგან დაიცავს. ამ საკითხთან დაკავშირებით, ყველა სწავლული ადამიანის შეხედულება ერთნაირია და ქალის ამგვარ ჩაცმულობას ყველა ერთხმად ემხრობა. ამიტომ, ქალების გარეთ გასვლისას, საჭიროა, გრძელი ლაბადის, განიერი პალტოს ან მოსასხამის ჩაცმა, რითაც ისინი თავიანთი სხეულის თავიდან ფეხებამდე დაცვას შეძლებენ. ყურანის ეს აიათი მკაფიოთ და ნათლად გვიჩვენებს, თუ ქალმა როგორ უნდა ჩაიცვას. მუშაობის ან სპორტული ვარჯიშის დროს სხეულის დაფარვის შესახებაც შეიძლება ორიოდე სიტყვა ითქვას:[2]

მისვერ იბნ მაჰრემე გადმოგვცემს: ერთი მძიმე ქვა ავიკიდე და მეორე ადგილას გადავიტანე. ამ დროს ძალიან ფართო ტანსაცმელი მეცვა. ქვა მხარზე მედო და ისე მივდიოდი. ამ დროს წელქვეშა ტანსაცმელი გამძვრა. ქვა არ გამიგდია და დანიშნულების ადგილამდე მივიტანე. ამის გამო, წმინდა შუამავალმა მითხრა: *„დაბრუნდი, ტანსაცმელი ჩაიცვი! ასე, შიშველი ფორმით არ შეიძლება მოძრაობა!“[3]*

ისლამის კანონების მიხედვით, კატეგორიულად აკრძალულია ჩაცმულობით ქალების მამაკაცებზე დამსგავსება. წმინდა შუამავალმა კაცების მსგავსად ჩამცმელი ქალები და ქალების მსგავსად ჩამცმელი კაცები ალლაჰის სიკეთეებისგან შორს დარჩენილ ადამიანებად მოიხსენია. (აბუ დავუდი, ლიბასი, 28).

დღეს, როგორც ვიცით, ძალიან ბევრი იხარჯება იმისათვის, რომ ქალებისა და კაცების ტანსაცმელი ერთნაირი იყოს. ბაზარსა თუ სხვადასხვა მაღაზიებში უკვე მრავლადაა ისეთი ჩასაცმელი, რომელსაც ქალიც იცვამს და კაციც. ეს ძალიან სამწუხაროა, რადგან ასეთი ფორმა ისლამისთვის მიუღებელია. ეს პრობლემა მხოლოდ და მხოლოდ წმინდა შუამავლის რჩევე-

1. სურა აჰზაბი, აიათი 59.
2. თაბერი, თეფსირი, 22, 33. რაზი, 25, 230. აბუ ჰაიანი7.
3. მუსლიმი, ჰაიზი, 78.



ბის მაქსიმალურად გამოყენებით შეიძლება მოგვარდეს.

მეორე მხრივ, ისლამის კანონებით აკრძალულია ისეთი ტანსაცმლის ტარება, რომელიც არ ასრულებს ორ ძირითად ფუნქციას: შიშველი ადგილების დაფარვა და სხეულის მორთვა. აკრძალულია ძვირადღირებული ტანსაცმლის ტარება და სიამაყის გრძნობის გაჩენა. არ შეიძლება ისე ჩაცმა, რომ შენი შესაძლებლობა და სიმდიდრე მჟღავნდებოდეს. ამასთან დაკავშირებით ცნობილია უამრავი ჰადისი. აი ზოგიერთი მათგანი:

*„ვინც ამქვეყნად „დიდებულ ტანსაცმელს“ ჩაიცვამს,განკითხვის დღეს მას ალლაჰი მდაბიოს ტანსაცმელს ჩააცვამს.“*[1]

„ალლაჰი სიდიადის გამოსახატავად ტანსაცმლის ბოლოების მიწაზე მთრეველ ადამიანს სახეზე არ შეხედავს.“[2]

ჰადისებში გადმოცემულ „დიდებულ ტანსაცმელს“ ორი მნიშვნელობა აქვს: ერთი – ძვირფასი ტანსაცმლის ჩაცმით ადამიანი ცდილობს თავისი ღირსების ამაღლებას და მეორე – ძველი და დახეული ტანსაცმლით ღარიბი და ღვთისმსახური ადამიანის სახის ჩვენებას.

სიდიადის გამოჩენისა და პირადი ინტერესების ამაღლების გარდა, ჩაცმა-დახურვისას ადამიანი ვალდებულია „ისრაფსაც“ (ზედმეტი ფლანგვა) მოერიდოს. ამასთან დაკავშირებით, წმინდა შუამავალი ბრძანებს: *„ისრაფის გაუკეთებლად და სიამაყის გარეშე სვით, ჭამეთ, ხარჯეთ და ჩაიცვით!“*[3] იბნ აბბასი აღნიშნავდა: *„ვიდრე თქვენ არ ფლანგავთ ზედმეტს და არ გაგიცვდებათ, შეგიძლიათ ატაროთ ყველაფერი რაც მოგესურვებათ.“*[4]

ამჟამად ძლიერ შესამჩნევია, რომ ზოგიერთი ადამიანი მნიშვნელოვან სახსრებს ტყავის ნაწარმის შეძენაზე ხარჯავს. იმისთვის, რომ ბეწვის ქურქი ან ტყავის გრძელი ლაბადა დამზადდეს რამდენიმე ცხოველის განადგურება აუცილებელია. ზოგიერთი ძვირფასი ტანსაცმლის დასამზადებლად იშვიათი

1. იბნ მაჯე, ლიბასი, 24.
2. ბუჰარი, ლიბასი, 1, 5.
3. ბუჰარი, ლიბასი, 1.
4. ბუჰარი, ლიბასი, 1.

სახეობის ცხოველები ნადგურდება. აგრეთვე, არსებობს ისეთი სახის ტყავის ნაწარმი, რომელთა დამზადება მხოლოდ ისეთი მასალისგან შეიძლება, როგორიცაა ჯერ კიდევ დედის მუცელში მყოფი ნაშიერი, რაც გამოსადეგია დაბადებამდე. მხოლოდ ერთი ცალი ასეთი ტანსაცმლის წარმოებისთვის რამდენიმე ისეთი ცხოველის განადგურებაა საჭირო, რომლებიც შვილის გაჩენას აპირებენ. ალლაჰის მიერ მსგავსი ქმედებების აკრძალვის მიუხედავად, ასეთი რამ ხშირად ხდება.

დღეს ჩაცმა-დახურვისთვის გაწეული ისრაფი (ზედმეტი ხარჯები), სარწმუნოების მიხედვით, ძალზე გადაჭარბებულია.

მეორე მხრივ, ცნობილია სასიხარულო ამბები მათთვის, ვინც მიუხედავად შესაძლებლობისა, ატარებს ძვირფას ტანსაცმელს, მოკრძალებით იცვამს. ჰადისებში ნათქვამია, რომ განკითხვის დღეს ალლაჰი ყველაზე ადრე მათ მოიკითხავს და სამოთხის ტანსაცმელს ჩააცვამს.[1] ამასთან, შესაძლებლობის მქონე ადამიანის მიერ ძვირფასი ტანსაცმლის ჩაცმა, სიამაყის გრძნობის გარეშე დასაშვებია. იბნ მესუდი ამბობს, რომ წმინდა შუამავალმა ბრძანა:

*„გულში იოტისოდენა სიამაყის მატარებელი ადამიანი სამოთხეში ვერ შევა!“*

მას ჰკითხეს:

– ადამიანს სურვილი ექნება, რომ ლამაზი ტანსაცმელი და ფეხსაცმელი ჩაიცვას. წმინდა შუამავალმა უპასუხა:

*„ალლაჰი ლამაზია და ლამაზი ადამიანები უყვარს. სიამაყე კი თავის მოწონებაა, რომელიც მეორე ადამიანს ამცირებს.“*[2]

სხვადასხვა ჰადისში წმინდა შუამავლის უკმაყოფილება მხრიდან მოუწესრიგებელი ტანსაცმლის მიმართ ღიად არის გამოხატული. ერთ-ერთი თანამიმდევარი მალიქ იბნ ნადლა გადმოგვცემს: „ერთ დღეს მოუწესრიგებელი ჩაცმულობით წმინდა შუამავლის სანახავად მივედი. ასეთ მდგომარეობაში დამნახავმა წმინდა შუამავალმა მკითხა:

1. თირმიზი, ყიამეთი, 39.
2. მუსლიმი, იმანი, 147.



– შენ ქონება, სიმდიდრე, რამე ხომ გაგაჩნია?

– დიახ, მაქვს, წმინდა შუამავალო! – ვუპასუხე მე.

– რა ქონება გაქვს?

– ალლაჰის წყალობით, აქლემების, ცხვრის ფარისა და ცხენების რემის პატრონი ვარ. გარდა ამისა, პურისა და ქერის ყანები მაქვს. უძვირფასესმა შუამავალმა მიპასუხა:

– რადგან ალლაჰმა ამდენი ქონება მოგცა, მათი ფასი ტანსაცმელზე უნდა გეტყობოდეს!"[1]

ჯებრაილ ანგელოზი წმინდა შუამავალსა და მის თანამიმდევრებთან ადამიანის ფორმით მისვლის დროს, ჰადისების მიხედვით, მშვენივრად გამოიყურებოდა. ჩაცმული იყო თეთრ და ქათქათა ტანსაცმელში, თმები ჰქონდა შავი და დავარცხნილი. თავზე კი არახჩინი (თხელი ქსოვილის ქუდი) ეხურა.[2]

წმინდა შუამავალი, შესაძლებლობის მიხედვით, უპირატესობას თეთრ ტანსაცმელს ანიჭებდა. ამის შესახებ ის ჰადისში ბრძანებს: *„თეთრი ტანსაცმელი ჩაიცვით, რადგან ის უფრო სუფთაა და კარგად გამოიყურება. მიცვალებულებიც თეთრ სუდარაში შეახვიეთ!"*[3]

როგორც ვხედავთ, წმინდა შუამავალი როგორც ცოცხლების, ასევე მიცვალებულებისთვისაც სუფთა და ლამაზ ტანსაცმელს ირჩევს. (გამოკვლევების მიხედვით დამტკიცებულია, ადამიანის ფსიქოლოგიაზე თეთრი ტანსაცმელი დადებითად მოქმედებს, ხოლო წითელი – ნერვებსა და გრძნობებზე ახდენს ზეგავლენას).

წმინდა შუამავლის მიერ სამოგზაუროდ მიმავალი ერთი ჯგუფი ადამიანების დარიგება საკმაოდ დამაფიქრებელია: *„თქვენ თქვენს ძმებთან მიემგზავრებით. სამგზავრო ცხოველები შეკაზმეთ და ტანსაცმელი მოიწესრიგეთ! ადამიანთა შორის გამორჩეული სილამაზე გქონდეთ, ისეთი, როგორიც მე მაქვს.*

1. აბუ დავუდი, ლიბასი, 14.
2. მუსლიმი, იმანი, 1.
3. თირმიზი, ედები, 46.

*იმიტომ, რომ ალლაჰს უხეში შესახედაობისა და ცუდი სიტყვის მთქმელი ადამიანები არ უყვარს!"*[1]

როგორც ვხედავთ, წმინდა შუამავალი არა მარტო ადამიანებს ურჩევს საკუთარი თავის მოწესრიგებას, არამედ ცხოველების მიმართაც ყურადღების გამოჩენას მოითხოვს. ეს მეთოდი სხვების მიმართ პატივისცემისა და დაფასების გამომხატველია. ამიტომ ადამიანის ტანსაცმელი ჩაცმის წინ მოწესრიგებას საჭიროებს.

ადამიანის ჩაცმა-დახურვა სხვის ყურადღებას ყოველთვის იქცევს. ეს ძალიან მნიშვნელოვანი საკითხია, რადგან მოწესრიგებულად ჩაცმული ადამიანი ყოველთვის განსხვავებულია. ამიტომ სხვა ადამიანები ასეთ პიროვნებასთან დაახლოებას და ურთიერთობას ცდილობენ. ამგვარად უფრო მეტად შესაძლებელია ადამიანებთან კავშირის დამყარება და სასურველი შედეგის მიღწევა. მაგრამ მთავარია, არ დაგვავიწყდეს მოწესრიგებული და სუფთა ტანსაცმლის მედიდური ტანსაცმლისგან განსხვავება.

წმინდა შუამავლის ბრძანების მიხედვით, ჩაცმა-დახურვისას ყურადღება უნდა მივაქციოთ არა იმას, თუ რა არის მოდაში და რომელი უფრო ძვირფასია, არამედ იმას, თუ რომელი უფრო მოხდენილი და შესაფერისი იქნება ჩვენთვის.[2]

ასევე, ალლაჰის შუამავალი ყოველთვის იძლეოდა რჩევებს თმის ვარცხნილობასთან დაკავშირებით. ერთხელ მან შენიშნა პატარა ბიჭი, რომელსაც თავის მხოლოდ ერთი მხარე ჰქონდა შეკრეჭილი და თანამიმდევრებს უთხრა: *„ან სრულიად შეიკრიჭეთ თმები, ან სულ გაიზარდეთ!"*[3]

ერთხელ ალლაჰის შუამავალს ფარდის უკნიდან გაუშვირეს წერილი. შეხედა რა ხელს, მან იკითხა: „ეს კაცის ხელი იყო, თუ ქალის?" პასუხად მიიღო, რომ ეს ქალის ხელი იყო. მაშინ თქვა: „ასთ შემთხვევაში მას ფრჩხილებზე ინა უნდა ქონოდა."[4]

1. აბუ დავუდი, ლიბასი, 25.
2. აბუ დავუდი, თერეჯჯული 3.
3. აბუ დავუდი, თერეჯჯული, 14.
4. ნესაი, ზინეთი, 18.



ამასთან ერთად, ის აღნიშნავდა, რომ აბრეშუმის და ატლასის ტანსაცმელი მხოლოდ მამაკაცებისთვის იყო აკრძალული, მაშინ როცა ისინი ქალებისთვის ჩვეულებრივი ტანისამოსია.[1]

წმინდა შუამავალს არც ისეთი ტანსაცმლის ჩაცმის ნება დაურთავს, რომელზეც ადამიანის ან ცხოველის სურათია გამოსახული.[2]

აგრეთვე, წმინდა შუამავლის ნება არ არის დართული ველური ცხოველების ტყავისგან გადაუმუშავებლად დამზადებული ტანსაცმლის ჩაცმაზეც.[3] ისლამის სწავლულთა მიერ დამტკიცებულია, რომ ღორის ტყავის გარდა, ყველა სახის ცხოველის დამუშავებული ტყავისგან შეკერილი ტანსაცმლის ჩაცმა დაშვებულია. წმინდა შუამავალი ბრძანებს: *„დამუშავებული ყველა სახის ტყავი სუფთაა.“*[4] ამ საკითხთან დაკავშირებით, ჰადისებიდან გამომდინარე, ისლამის სწავლულებში განსხვავებული შეხედულებები გაჩნდა. იმამი აბუ ჰანიფე აცხადებს, რომ ღორის გარდა, ყველა ცხოველის დამუშავებული ტყავი სუფთაა და მისი გამოყენება შესაძლებელია. იმამი შაფის მიხედვით, ღორის, ძაღლისა და მათი ლეკვების ტყავის გარდა, ყველა ცხოველის გადამუშავებილი ტყავი სუფთაა და მისი გამოყენება შესაძლებელია.[5]

ჩაცმა-დახურვასთან ერთად, ქალისა და მამაკაცის გარეგან შეხუდელებასაც გარკვეული პრინციპები გააჩნია. მაგალითად, მამაკაცის მიერ წვერის გაზრდა, ულვაშების მოკლედ შეჭრა და საზოგადოების წინაშე ასეთი ფორმით წარდგომა მიზანშეწონილად არის მიჩნეული.[6] ამასთან, მამაკაცებისთვის მკვეთრი ფერის ტანსაცმლის ჩაცმა, რაც ქალის გემოვნებისაა და ადამიანთა განსაკუთრებულ ყურადღებას იქცევს, მიზანშეწონილი

1. იბნ მაჯე, ლიბასი, 19.
2. აბუ დავუდი, ლიბასი, 45.
3. თირმიზი, ლიბასი, 32. დარიმი, ედაჰი, 19.
4. თირმიზი, ლიბასი, 7.
5. მუბაარექფური, 5, 400-401. ქამილ მირასი, თეჯრიდი სარიჰ თერჯუმესი, 5, 301.
6. ბუჰარი, ლიბასი, 64.

არ არის.[1]

ზოგიერთ ჰადისში ნათქვამია, რომ ქალებზე თმის ძირში გადაკრეჭა აკრძალულია.[2] ქალების ისეთი საქციელი, როგორიცაა-წარბების დავიწროება, თმების ღერების ამოცლა, კბილების გაქლიბვა, ტატუს გაკეთება, სახის მაკიაჟი, ნაოჭების გაქრობის საწინააღმდეგო ქმედებები ან პარიკის გაკეთება, სასტიკად აკრძალულია, რადგან ეს ყველაფერი ალლაჰის მიერ გაჩენილი სახის შეცვლასთან არის დაკავშირებული.[3]

წმინდა შუამავალმა ქალებს სტიბიუმის (ქიმიური ნივთიერება) წარბებსა და წამწამებზე წასმის ნება დართო, რადგან ის ადამიანის მხედველობას აძლიერებს და წამწამებს აჯანსაღებს.[4]

ამრიგად, ჩაცმა-დახურვის შესახებ შეიძლება ასეთი დასკვნა გავაკეთოთ: ადამიანი უნდა შეეცადოს ისეთი ტანსაცმელი ჩაიცვას, რაც მას მოუხდება და რელიგიის კუთხითაც დაშვებული იქნება. აგრეთვე, ქალებმა და მამაკაცებმა ერთმანეთისგან განსხვავებულად უნდა ჩაიცვან და ამ საკითხთან დაკავშირებით ალლაჰის და მისი შუამავლის კანონები არ დაარღვიონ.

## 3. სისუფთავის მეთოდი

***მუსლიმანს ყველაფერი სუფთა და ფაქიზი უნდა ჰქონდეს: სული, სხეული, სახლი და გარემო. ყველაფერი ისეთ მდგომარეობაში უნდა იყოს, თითქოს ნებისმიერ მომენტში ალლაჰის შუამავალი უნდა მოვიდეს.***

ჩვენი სარწმუნოება სისუფთავის მნიშვნელობასა და საჭიროებაზე განსაკუთრებულ ყურადღებას ამახვილებს.

1. მუსლიმი, ლიბასი, 27-28.
2. ნესაი, ზინეთი, 4.
3. ბუჰარი, ლიბასი, 82-87.
4. აბუ დავუდი, ლიბასი, 13.



ალლაჰი ყურანში ბრძანებს:

إِنَّ اللَّهَ يُحِبُّ التَّوَّابِينَ وَيُحِبُّ الْمُتَطَهِّرِينَ

**„უეჭველად, ალლაჰს უყვარს, მომნანიებელი და განწმენდილნი.“[1]** ალლაჰი ამ აიათში, ადამიანს, როგორც მონანიების საშუალებით სულიერ განწმენდას, ასევე ფიზიკურად გასუფთავებასაც უბრძანებს. წმინდა შუამავალიც ამ საკითხთან დაკავშირებით ჰადისებში ბრძანებს: *„სისუფთავე რწმენის ნახევარია!“[2] „ალლაჰი სუფთაა და სისუფთავე უყვარს!“[3] „ნამაზის გასაღები სისუფთავეა!“[4]*

ფიზიკური სისუფთავე დანახული სიბინძურისგან გასუფთავებაა. სულიერი სისუფთავე კი ჰარამის ჭამის, ჭორიკნობის, ტყუილის თქმის, სიამაყის, სიბრაზისა და სხვა მსგავსი ცუდი საქმეებისგან თავის შორს დაჭერას ნიშნავს. იმქვეყანად ადამიანს, თავისი სუფთა გულის გარდა, ვერაფერი დაეხმარება. ალლაჰი ყურანში ამ საკითხთან დაკავშირებით ბრძანებს:

يَوْمَ لاَ يَنفَعُ مَالٌ وَ لاَ بَنُونَ إِلَّا مَنْ أَتَى اللهَ بِقَلْبٍ سَلِيمٍ

**„იმ დღეს, როცა არა(ფერ)ს არგებს არც ქონება და არც შვილები, იმათ გარდა, ვინც ალლაჰთან წრფელი გულით მივა!“[5]**

ახლა ყურადღება გავამახვილოთ სულიერ გასუფთავებაზე.

### ა. ფიზიკური გასუფთავება (დაბანა)

ფიზიკური გასუფთავება ისეთი სახის სიბინძურისგან განწმენდაა,რომელიც პირველი შეხედვისთანევე არ ჩანს,მაგრამ რელიგიური თვალსაზრისით აუცილებელია. ასეთი სისუფთავით

1. სურა ბაყარა, აიათი 222.
2. მუსლიმი, თაჰარეთი, 1.
3. თირმიზი, ედები, 41.
4. აბუ დავუდი, სალათი, 73.
5. სურა შუარა, აიათები 88-89.





თავის წესრიგში მოყვანა აბდესის (განბანვის რიტუალის შესრულება) აღებას ან ღუსლის აბდესის აღებას საჭიროებს. ამგვარი სისუფთავე, ფიზიკური სიბინძურისა და სხეულის ჯანმრთელობის დაცვის მსგავს სხვადასხვა სიკეთეებთან ერთად, ადამიანის ღვთისმსახურებისთვის მომზადებასაც განაპირობებს. ალლაჰი აიათში აღნიშნავს, თუ ადამიანს რა დროს სჭირდება ჩვეულებრივი აბდესის, და რა დროს ღუსლის აბდესის აღება:

**„ო, თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! როდესაც სალოცავად დგებით დაიბანეთ პირი და ხელები (ჩათვლით) იდაყვებამდე. (ჩა)მოისვით (სველი) ხელნი თქვენსავე თავ(ებ)ზე და (დაიბანეთ) ფეხები!“[1]**

როგორც ჩანს აიათში, ნამაზისთვის რომ ადგებით, აბდესისთვის და თუგინდ ღუსლისთვის წყალი რომ არ იყოს, თეიემმუმის გაკეთება აუცილებელია. წმინდა შუამავალი ჰადისში ბრძანებს, რომ აბდესის გარეშე არც ერთი ნამაზის ლოცვა არ შეიძლება.[2]

ამგვარი საკითხები ყოველი მუსლიმანისთვის უპირველესი შესასწავლი თემაა. აიათის ბოლოს ალლაჰი აღნიშნავს, რომ ის ამ ბრძანებებს იმიტომ კი არ იძლევა, ადამიანისთვის რაღაც საქმე გამოიძებნოს. არამედ ის აღნიშნავს, რომ ეს ადამიანის ვალდებულებაა და მისი შესრულების შემდეგ ის ალლაჰის მიერ საკმარისად დაჯილდოვდება. სისუფთავის დაცვა ადამიანს ალლაჰის წინაშე ღვთისმსახურებაშიც ეთვლება.

**ბ. ტანსაცმლისა და სალოცავი ადგილის გასუფთავება**

ამ თემასთან დაკავშირებით, პირველ რიგში მოსაწესრიგებელი საპირფარეშოა. ამ მხრივ გასათვალისწინებელია წმინდა შუამავლის რჩევები:

1. საპირფარეშოში შესვლის წინ ისეთი ნივთები, როგორიც არის ბეჭედი ან სხვა სამკაულები, რომლებზეც ალლაჰის ან

1. სურა მაიდე, აიათი 6.
2. მუსლიმი, თაჰარეთი, 1.



შუამავლის სახელი წერია, მოხსნა აუცილებელია. წმინდა შუამავალი საპირფარეშოში შესვლის წინ ბეჭედს თითიდან იხსნიდა, რადგან მასზე ალლაჰის სახელი იყო ამოკვეთილი.[1]

2. წმინდა შუამავლის რჩევით საჭიროა საპირფარეშოში შესვლის წინ ვთქვათ:

*„ღმერთო! სულიერი და ფიზიკური სიბინძურეებიდან შენ შეგეფარები!“*[2] გამოსვლის შემდეგ კი ასე უნდა ვთქვათ:

*„ჩემი გაჭირვებიდან მხსნელსა და დანაშაულის მპატიებელ ალლაჰის სახელს ვენაცვალე!“*[3]

3. დიდი ან პატარა აბდესის მოშლისას, საჭიროა, ყიბლეს (ქააბას) მიმართულებით მდგომარეობაში არ ვიმყოფებოდეთ. წმინდა შუამავალი ამასთან დაკავშირებით ბრძანებს: *„თქვენგან რომელიმე ადამიანი საპირფარეშოში როდესაც შევა, იგი ყიბლეს მიმართულებით არც პირდაპირ და არც ზურგით არ უნდა გაჩერდეს!“*[4]

4. მოშარდვა ფეხზე დგომით არ უნდა მოხდეს. ასეთი მეთოდით აბდესის მოშლამ შესაძლოა ადამიანის სხეული ან ტანსაცმელი დააბინძუროს. წმინდა აიშეს გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალი პატარა აბდესს ყოველთვის დამჯდარ მდგომარეობაში შლიდა.[5] იბნ აბბასის გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალმა ორ სასაფლაოს გვერდით, როცა ჩაიარა ასე თქვა:

„ორივე მათგანი წვალებას განიცდიან, მაგრამ არა რომელიმე დიდი ცოდვის გამო. ერთი მათგანი – სიტყვის აქეთ-იქით წაღება-მოტანის გამო, მეორე კი – პატარა აბდესის მოშლისას სათანადო პრინციპების დაუცველობის გამო.“ ამის შემდეგ წმინდა შუამავალმა ხურმის ნედლი ტოტი მოითხოვა, რომლებიც ორივე საფლავის გვერდით დარგო. შემდეგ კი ასე

1. აბუ დავუდი, თაჰარეთი, 10.
2. მუსლიმი, ჰაიზი, 122.
3. იბნ მაჯე, თაჰარეთი, 10.
4. ბუჰარი, ვუდუ, 11.
5. თირმიზი, თაჰარეთი, 8.

განაცხადა: *„სანამ ეს ტოტები არ გახმებიან, იმედი ვიქონიოთ, რომ მათი წვალება ცოტათი შემსუბუქებული იქნება.“*[1]

ამ ყველაფრის გარდა, ფეხზე მდგარი მოშარდვა მედიცინის მხრიდანაც არ არის მიზანშეწონილი, რადგან ის თირკმლებზე უარყოფითად მოქმედებს.

5. მოშარდვის დროს საჭიროა ადამიანი საშარდავ ორგანოს მარჯვენა ხელით არ შეეხოს, აგრეთვე მოშარდვის შემდეგ, შარდის ორგანოს გასუფთავება აუცილებლად მარცხენა ხელით უნდა მოხდეს. ამის შესახებ წმინდა შუამავლის ასეთი ჰადისი არსებობს: *„მოშარდვის დროს არც ერთი თქვენგანი შესაბამის ორგანოს მარჯვენა ხელით არ შეეხოს და არც შემდეგი გასუფთავება გააკეთოს მარჯვენა ხელით!“*[2]

6. გასუფთავება აუცილებლად წყლის საშუალებით უნდა განხორციელდეს. წმინდა შუამავალი, შესაძლებლობა თუ იყო, ყოველთვის წყლით გასუფთავებას ანიჭებდა უპირატესობას.[3]

აიათში ყუბაელების სისუფთავის გამო ალლაჰის კმაყოფილებას ვხედავთ. ალლაჰი ასე ბრძანებს:

**„მასში არიან კაცნი, რომელთაც უყვართ განწმენდილობა. ალლაჰს**(აც) **განწმენდელნი ძალიან უყვარს!“**[4]

ამ აიათის ჩამოსვლის შემდეგ წმინდა შუამავალი ყუბაელებთან მივიდა და შეეკითხა:

„ანსარის წარმომადგენლებო! ალლაჰი თქვენს სისუფთავეს აქებს, თქვენ მას როგორ იცავთ?“ მათ ასე უპასუხეს:

– ნამაზისთვის აბდესს ვიღებთ, სულიერი სიბინძურის დროს მთლიან სხეულს ვიბანთ და საპირფარეშოში წყლით ვაკეთებთ სისუფთავეს. ამის შემდეგ წმინდა შუამავალმა თქვა:

*„აი, სწორედ ამის გამო გაქებთ ალლაჰი! ამის გაკეთება*

1. მუსლიმი, თაჰარეთი, 111.
2. ბუჰარი, ვუდუ, 19.
3. ბუჰარი, ვუდუ, 15-17.
4. სურა თევბე, აიათი 108.



*აუცილებლად გააგრძელეთ!“*[4]

აიათში ალლაჰის მიერ წყლით სისუფთავის გამკეთებლების შექება და წმინდა შუამავლის მიერ მისი მოწონება ამტკიცებს იმას, რომ ეს მეთოდი აშკარად ისლამის კანონის ერთ-ერთი ნაწილია. ბოლომდე გასუფთავებისთვის ქაღალდის ან სხვა მსგავსი რამის გამოყენება საკმარისი არ არის. წყლით გასუფთავების შემდეგ კი ქაღალდითა და სხვა საშუალებებით გამშრალება უფრო უკეთესი მეთოდია.

7. საპირფარეშოში ყოფნის დროს ლაპარაკი ან სასირცხო ადგილების სხვაზე ჩვენება ნამუსისა და კულტურის საკითხია. წმინდა შუამავალი ამგვარ საკითხებზე ყურადღების მიუქცეველ ადამიანებს ალლაჰისგან მოვლენილი ტანჯვის შესახებ ამცნობს.[2]

8. პატარა აბდესის მოშლის შემდეგ, მამაკაცების მხრიდან აბდესის ახალად აღებამდე ცოტაოდენი გავლა-გამოვლა და შემდეგ აბდესის აღება უფრო უკეთესი მეთოდია.[3]

9. ტრიალ მინდორზე, ამგვარი გასაჭირის გაჩენის შემთხვევაში, გასათვალისწინებელია რამდენიმე ფაქტორი. ისეთი ადგილის დაბინძურებას უნდა მოვერიდოთ, სადაც ახლოსაა დასალევი წყალი ან ადამიანის შესაძლო დასვენებისთვის არსებობს ჩრდილი. აბუ ჰურაირე ამ საკითხთან დაკავშირებით წმინდა შუამავლის ასეთ ჰადისს გადმოგვცემს:

„ – ორ რამეს მოერიდეთ, რომელიც თქვენი დაწყევლის მიზეზი შეიძლება გახდეს!

თანამიმდევრებმა ჰკითხეს:

– რა არის ამ დაწყევლის მიზეზები?

– ადამიანების გასავლელ გზაზე და მზისგან შესაფარებ ჩრდილში აბდესის მოშლაა.“[4]

1. იბნ მაჯე, თაჰარეთი, 28.
2. აბუ დავუდი, თაჰარეთი, 7.
3. იბნ მაჯე, თაჰარეთი, 19.
4. მუსლიმი, თაჰარეთი, 68.

ჯაბირი კი გადმოგვცემს: „წმინდა შუამავალმა მდგარი წყლის ახლოს მოშარდვა აკრძალა.“[1]

აბდულლაჰ იბნ სერჯისის გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავლის ბრძანებით, არც ისეთ ადგილებზე შეიძლება მოშარდვა და ადგილის დაბინძურება, სადაც ცხოველები ბალახობენ.“[2]

**გ. სხეულის გასუფთავება სხვადასხვა გამონაყონი რამეებისგან**

ზემოთ ჩამოთვლილი სიბინძურეების გარდა, შეიძლება ადამიანის სხეულზე გარკვეული ჭუჭყი, სუნი და გამონაყონი სიბინძურე გაჩნდეს. მათგან გასუფთავების მეთოდზე წმინდა შუამავალი ჰადისებში საუბრობს, რომლის გათვალისწინება ყველა მუსლიმანი ადამიანისთვის სუნნეთია. მის მიერ ამ თემასთან დაკავშირებული ერთ-ერთი ჰადისი ასეთია:

*„თქვენგან რომელი ადამიანიც ჯუმა ნამაზის სალოცავად მოემზადება, მთლიანი სხეული დაიბანოს!“[3]*

*„თქვენგან რომელიმე თუ ჯუმა ნამაზის წინ, სუფთა მდგომარეობის მიუხედავად, მთლიან სხეულს დაიბანს და ჯუმის სალოცავად ადრიანად გაეშურება, ის იმდენ მადლს მოიგებს, რამდენსაც აქლემის ყურბნად დაკვლისა და გაჭირვებულებზე დარიგება შეადგენს!“[4]*

ჯუმა ნამაზის წინ სულიერად და ფიზიკურად გასუფთავების შესახებ მრავალი ჰადისი არსებობს. უნდა ვიცოდეთ, რომ ეს წმინდა შუამავლის სუნნეთია. მაგრამ, რა თქმა უნდა, არც ის არის ცოტა მადლი, თუ ადამიანი ჩვეულებრივი აბდესის აღების შემდეგ ილოცავს ჯუმა ნამაზს.

აგრეთვე, დღეში ხუთი დროის ნამაზისთვის აღებული აბდესი და ჭამის წინ და შემდეგ ხელების დაბანა სისუფთავის

1. მუსლიმი, თაჰარეთი, 94.
2. აბუ დავუდი, თაჰარეთი, 16.
3. ბუჰარი, ჯუმა, 2.
4. ბუჰარი, ჯუმა, 4.



ძირითადი პრინციპებია.[1] ამათ გარდა, ფრჩხილების მოჭრა, წვერისა და ულვაშის დაპატარავება, კბილების გახეხვა წმინდა შუამავლის მიერ ადამიანებზე მიცემული რჩევებია. აბუ ჰურაირეს მიერ გადმოცემულ ჰადისში წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„ამ საკითხის ირგვლივ წმინდა შუამავლის სუნნეთი ხუთია: ბავშვის წინადაცვეთის რიტუალის შესრულება, სასირცხო ადგილებზე ამოსული ბალნის გაპარსვა, ფრჩხილების მოჭრა, ულვაშის ნორმაზე შეჭრა და იღლიის გასუფთავება."*[2]

კიდევ ერთი გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავლის ზემოთ ჩამოთვლილი ათამდე სუნნეთია მოცემული.[3] ორივე ვარიანტის შეჯერებით, შესაძლებელია, შემდეგნაირად ჩამოვაყალიბოთ ეს მოქმედებები:

ა. წინადაცვეთის რიტუალის შესრულება: ეს მამაკაცისთვის მუსლიმანობის დამამტკიცებელი ერთ-ერთი ნიშანია. ამ რიტუალის შესრულება შეიძლება შვიდი დღის ბავშვიდან დაწყებული ზრდასრულ მამაკაცად ჩამოყალიბებამდე, მაგრამ ყველაზე უფრო მისაღები ბავშვის ერთიდან ორ წლამდე ასაკის პერიოდია.

წინადაცვეთის რიტუალის შესრულება, უპირველესად, ჯანმრთელობის მხრივ ძალიან კარგია. დღისთვის მისი სარგებლიანობა კარგადაა ცნობილი, ამ რიტუალის შესრულება დღითიდღე მატულობს მთელ მსოფლიოში.

ბ. ფრჩხილის მოჭრა: ფრჩხილები ისეთ ზომაზე უნდა იქნას მოჭრილი, რომ თითებს ზიანი არ მიადგეს. ფრჩხილის მოჭრის დრო განსაზღვრული არ არის, ამიტომ ის მაშინ უნდა შესრულდეს, როცა გაიზრდება. ფრჩხილის მოჭრისთვის მიზანშეუწონელი არც ერთი დღე არ არსებობს. მისი მოჭრა ყოველ დღეს არის შესაძლებელი. გადმოცემის მიხედვით ცნობილია, რომ წმინდა შუამავალს ფრჩხილების მოჭრა პარასკევ დღეს

1. თირმიზი, ეთიმე, 39.
2. ბუჰარი, ლიბასი, 63-64.
3. მუსლიმი, თაჰარეთი, 56.

უყვარდა.[1]

ფრჩხილების მოჭრის დროს საჭიროა ყურადღების გამახვილება იმაზე, რომ ისინი ირგვლივ არ მიმოიფანტოს.

დღეს ბევრი ქალბატონი, სხვადასხვა მიზეზების გამო, ფრჩხილებს იზრდის, რაც ისლამის კანონების საწინააღმდეგოა. ფრჩხილის ქვეშ წარმოქმნილი ბაქტერიები ადამიანის ორგანიზმისთვის სერიოზულ საფრთხეს წარმოადგენს. ხოლო სამზარეულოში მომუშავე ქალბატონებისთვის ფრჩხილის გაზრდა საერთოდ მოუწონარი საქციელია.

აბუ ვესილი გადმოგვცემს:

„აბუ ეიიუბ ელ ანსარს შევხვდი და ვისაუბრეთ. მან მითხრა, რომ წმინდა შუამავალმა გაზრდილი ფრჩხილების შესახებ ასე ბრძანა:

*„თქვენში ისეთი ადამიანები არიან, რომლებიც ზეციური ამბებით არიან დაკავებული, სინამდვილეში კი ფრჩხილები ჩიტის ბრჭყალებივით გაუზრდიათ და მის ქვეშ ჭუჭყი და სიბინძურე აქვთ დაგროვილი.“*[2]

გ. იღლიის დასუფთავება: ამ ადგილის დასუფთავება შესაძლებელია, როგორც გაპარსვით, ასევე წამლის საშუალებით. ამ საქმის შესრულებისას მარჯვენა იღლიიდან დაწყება უფრო მიზანშეწონილია.

დ. სასირცხო ადგილების გასუფთავება: ეს საქმე ამ ადგილებში გაზრდილი ბალნისგან გასუფთავებას ითვალისწინებს. ამ საკითხზე ყურადღების გაუმახვილებლობა ისე, როგორც სხვა საკითხებზე, სუნნეთის მიმართ გულგრილობა იქნება.

ე. ულვაშის ზომაზე შეჭრა: ულვაშების შეჭრა ზემო ტუჩამდე დამოკლებას გულისხმობს. ამასთან ერთად, მისი შეჭრის მარჯვენა მხრიდან დაწყება უფრო მიზანშეწონილია. ზომაზე

1. ჰეისემი, 2, 170. ბეიჰაქი, ეს-სუნნეთულ ქუბრა, 3, 244.
2. იბნ ჰანბელი, 5, 427.



მეტად ულვაშების დაგრძელება ისლამში მიღებული არ არის, რადგან საჭმლის ჭამის ან რაიმეს დალევის შემთხვევაში, შესაძლოა, ისინი საჭმელს ან სასმელს შეეხოს და სხვას ამით ზიზღი მოჰგვაროს.

ვ. წვერის გამოშვება: მუსლიმანი ადამიანის მიერ წვერის მთლიანად მოპარსვა კარგად არ არის შეფასებული. წვერის არანორმალურად გაზრდა და მოუწესრიგებლობაც, რა თქმა უნდა, არ შეიძლება; მაგრამ წვერის ნორმალურად გაზრდა მუსლიმანი ადამიანის შესაფერისი ფორმაა.

ზ. მისვაქის გამოყენება: მისვაქი პირის ღრუსა და კბილების გასაწმენდად ერაქის ხის ტოტისგან სპეციალურად არის დამზადებული. ამ საკითხის მიმართ წმინდა შუამავლის რჩევები და თვით მისი მოქმედებები საკმაოდ ყურადსაღები და საინტერესოა. ამ თემასთან დაკავშირებით მისი რჩევები ასეთია:

*„რომ მცოდნოდა, ჩემი მიმდევრებისთვის ეს საქმე ძნელი გასაკეთები არ იქნებოდა, მის გამოყენებას ყოველი ნამაზის წინ დავავალებდი.“*[1]

„მისვაქის ხმარება ადამიანის პირს სუფთად ინახავს და ამით ალლაჰი კმაყოფილი რჩება.“[2]

წმინდა აიშე ასე ბრძანებს:

*„ჩვენ წმინდა შუამავლისთვის აბდესის წყალსა და მისვაქს საღამოს გავამზადებდით. ალლაჰი მას ღამის საათებში გააღვიძებდა. გამოღვიძებისას ის პირველ რიგში მისვაქით კბილებს გაიწმენდდა, შემდეგ აბდესს აიღებდა და ნამაზს ილოცავდა.“*[3]

შურეიჰ იბნ ჰანი გადმოგვცემს, რომ „წმინდა აიშეს ვკითხე:

– წმინდა შუამავალი სახლში შესვლისას პირველ რიგში რას აკეთებდა?

1. ბუხარი, ჯუმა, 8.

2. იბნ მაჯე, თაჰარეთი, 7.

3. მუსლიმი, მუსაფირინი, 139.

– კბილებს გაიწმენდდა, – მიპასუხა მან.“[1]

ამ თემასთან დაკავშირებით, წმინდა შუამავლის გადმოცემული მოქმედებებით გამომდინარეობს, რომ ის ამ საკითხს ძალიან დიდ ყურადღებას უთმობდა. ამიტომ ყოველი ჩვენგანისთვის ძალიან მნიშვნელოვანია წმინდა შუამავლის რჩევების გათვალისწინება. ასეთი სისუფთავის დაცვისთვის მისვაქის გამოყენება აუცილებელია რომ განვაცხადოთ, მართებული არ იქნებოდა. მაგრამ ვისაც საშუალება ექნება და მისვაქს იშოვის, მან უნდა გამოიყენოს. ხოლო ვინც ვერ იშოვის, მათ სისუფთავე დღეს ხმარებაში არსებული კბილის ჯაგრისითა და პასტით უნდა დაიცვან. ამის გარდა, თუ გარკვეული დროის მანძილზე კბილის ჯაგრისსაც ვერ იშოვი, მაშინ თითებითაც შესაძლებელია კბილების გასუფთავება.

თ. ცხვირის წყლით გამორეცხვა: ცხვირის წყლით გამორეცხვა სუნნეთია. ამ მეთოდით ადამიანის სულიერად გასუფთავება ღუსლის აბდესის აღების დროსაც კეთდება.

ი. თითებშუა გასუფთავება: თითებშუა ადგილების, ყურების და სხვა მსგავსი ორგანოების გასუფთავებაც სუნნეთია.

კ. პირის გამორეცხვა: კბილების გაწმენდასთან ერთად, პირის გამორეცხვაც სუნნეთია.

**დ. მიდამოს გასუფთავება**

მუსლიმანი ადამიანის მიერ საკუთარი ორგანიზმის სულიერი და ფიზიკური გასუფთავების გარდა, საჭიროა, მიდამოს გასუფთავება. მუსლიმანი ადამიანის მიერ სახლ-კარისა და მის საკუთრებაში არსებული სხვა ადგილების გასუფთავება აუცილებელია. სახლი და მიმდებარე ტერიტორია ისე კოხტად უნდა იყოს მოწესრიგებული, თითქოს ყოველ წუთში წმინდა შუამავალს ელოდები სტუმრად. ფეხსაცმელი ან ტანსაცმელი იქეთ-აქეთ მიყრილ-მოყრილი არ უნდა იყოს, ისინი ერთ ადგილას ლამაზად დალაგებული უნდა ეწყოს, რომ ხელი არავის

1. მუსლიმი, თაჰარეთი, 43-44.



შეუშალოს.

მესჯიდი ჰარემის მეჩეთისა და წმინდა შუამავლის მეჩეთის მიმდებარე ტერიტორია მუსლიმანებისთვის შეუფერებელ მდგომარეობაში არ უნდა იყოს,რასაც დიდი ყურადღება უნდა დაუთმოს ჰაჯობისა თუ უმრეს გასაკეთებლად მისულმა ყოველმა ადამიანმა.

წმინდა შუამავლის მხრიდან მრავალი რჩევა-დარიგება არსებობს მიდამოს დასუფთავების შესახებ. მაგალითად ენეს იბნ მალიქის გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალმა მეჩეთთან ახლოს, ყიბლეს მიმართულებით ნაფურთხი დაინახა. ის ადგილი თავისი ხელით დაასუფთავა. ამ დროს მის წმინდა სახეზე აშკარა გაბრაზება შეიმჩნეოდა.[1] წმინდა შუამავლის სურვილი იყო თავისი მიმდევრები სუფთა და წესიერი ყოფილიყვნენ და ზემოთ მოყვანილი მსგავსი მაგალითებისგან თავი შორს დაეჭირათ. აგრეთვე, საჭიროა, მუსლიმანმა ადამიანმა საზოგადოებაში გადაფურთხებით სხვებს ზიზღი არ მოჰგვაროს და ამგვარი ქმედებებისგან შორს დადგეს. წმინდა შუამავალი ერთ ჰადისში ასე ბრძანებს:

*„მე ჩემი მიმდევრების გაკეთებული კარგი და ცუდი საქმები მაჩვენეს. კარგ საქმეებს შორის, გზაში ადამიანებისთვის ხელისშემშლელი რამეების აღება დავინახე. ცუდ საქმეებს შორის კი – მეჩეთში შიგნით გადაფურთხება და შემდეგ მისი გაუსუფთავებლად დატოვება.“*[2]

ჰადისში მეჩეთებში ფურთხების შესახებ არის საუბარი. აქ იგულისხმება ასევე ის ადგილები, სადაც შესაძლებელია ნამაზის ლოცვა ან საზოგადოების შეკრების ადგილი. მუსლიმანი ადამიანები ვალდებული არიან ასეთ ადგილებში სისუფთავე დაიცვან. აგრეთვე, ასეთი ადგილები იმ ყველაფრისგანაც დასუფთავებული უნდა იყოს, რაც ადამიანის სიარულსა თუ სხვადასხვა საქმეს ხელს უშლის. ეს ყველაფერი ისლამის ბრძანებაა. წმინდა შუამავალი ამ საკითხებზე მნიშვნელოვან

1. მუსლიმი, მესაჯიდი, 52. ბეიჰაქი, ეს-სუნნეთულ ქუბრა 1, 255.
2. მუსლიმი, მესაჯიდი, 58.





ყურადღებას ამახვილებს.[1] აქედან გამომდინარე, მხოლოდ გადაფურთხებისგან თავის შეკავება არ არის საკმარისი. ამასთან ერთად, საჭიროა, გზაზე დაყრილი ნაგავი და სხვადასხვა საგნებში ავიღოთ, რათა სხვას გავლისას ხელი არ შეეშალოს.

## 4. სხვის სახლში შესვლისა და კარზე დაკაკუნების

***„სახლში შესვლის ნებას სამჯერ ითხოვენ. თუ ნებას დაგრთავენ – შეგიძლია შეხვიდე, თუკი არა – საჭიროა შეტრიალდე და წახვიდე.“***

ბუხარი, ისტიზანი, 13

ყოველდღიურ ცხოვრებაში ჩვენ ხშირად შევდივართ სხვის სახლში და გამოვდივართ. ზოგიერთი სათავსო გვეკუთვნის ჩვენ, ზოგი – სხვას. ცხადია არასასიამოვნო სიტუაციიდან გამოსასვლელად საჭიროა გარკვეული წესების დაცვა. სხვის სახლში შესვლის საკითხი მუსლიმანი ადამიანისთვის გარკვეულ ჩარჩოში უნდა მოექცეს. ამ საკითხთან დაკავშირებით ყურანი გვიბრძანებს:

يَا أَيُّهَا الَّذِينَ آمَنُوا لاَ تَدْخُلُوا بُيُوتاً غَيْرَ بُيُوتِكُمْ حَتَّى تَسْتَأْنِسُوا
وَتُسَلِّمُوا عَلَى أَهْلِهَا ذَلِكُمْ خَيْرٌ لَّكُمْ لَعَلَّكُمْ تَذَكَّرُونَ

**„ო, თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ!** (სხვის) **სახლებში, გარდა თქვენისა, არ შეხვიდეთ, ვიდრე შიგ მცხოვრებთ არ მიესალმებით და (შესვლის) ნებას არ მიიღებთ!“**[2]

სახლში ან სხვა სათავსოებში შესვლისას ნების აღება საიდუმლოების დაცვასთან არის დაკავშირებული. წმინდა შუამავალი ერთ ჰადისში აღნიშნავს: „ნებართვის მოთხოვნა

1. მუსლიმი, იმანი, 58.
2. სურა ნური, აიათი 27.



იმ სახლის საიდუმლოებების დანახვისგან თვალის არიდებას ნიშნავს.“[1]

ჰადისის მიხედვით, საიდუმლოებების გაგება მხოლოდ სახლში შესვლით არ გამოიხატება. ეს თვალებით ყურებაშიც შეიძლება გამოიხატოს. ამიტომ წმინდა შუამავლის რჩევით, როდესაც სხვისი სახლის კარებს დავუკაკუნებთ, ცოტა უკან უნდა დავიხიოთ და ან მარჯვნივ, მარცხნივ უნდა გავჩერდეთ![2]

გარდა ამისა, სხვის სახლში ფანჯრიდან ან გასაღების ჭუჭრუტანიდან ყურება მუსლიმანი ადამიანისთვის ერთ-ერთი შეუფერებელი საქციელია. ასეთი საქციელის ჩამდენი ადამიანი სულიერად დაცემული და დაავადებულია.

სეჰლ იბნ სადის გადმოცემის მიხედვით, ერთმა კაცმა წმინდა შუამავლის სახლის კარის ჭუჭრუტანიდან შიგნით შეიხედა. ამ დროს წმინდა შუამავალს ხელში სავარცხელი ეჭირა. ამ ადამიანის საქციელი წმინდა შუამავალმა იგრძნო და უთხრა:

*„შენ მიერ ჩემი თვალთვალის შესახებ რომ მცოდნოდა, ამით თვალებს გამოგთხრიდი. ნების აღება იმისათვის არის საჭირო, რომ სახლში შიგნით რა ხდება, ვერ დაინახო!“*[3]

წმინდა შუამავალი ასევე ბრძანებს: *„თუკი ვინმე უნებართვოდ დაიწყებს შიგნით ჭვრეტას, სიმშვიდის დარღვევას, სახლის (პატრონებს) უფლება აქვთ მას თვალები ამოთხარონ.“*[4] ამ ჰადისებში კარგად არის ასახული, თუ რაოდენ დიდი ცოდვაა სხვის სახლში უნებართვოდ ყურება და თვალთვალი. ჰადისში ნახსენები „თვალების გამოთხრა“ იმას ნიშნავს, რომ ასეთი საქციელი ყოვლად დაუშვებელი და მიზანშეუწონელი საქმეა.

წმინდა შუამავლის ცხოვრების პერიოდში სახლები ხურმის ტოტებით ნაშენი, უმეტეს შემთხვევაში, ერთსართულიანი და მარტივი აგებულების იყო. მაშინ სახლის კარების წინ

1. ბუჰარი, ისტიზანი, 11.
2. აბუ დავუდი, ედები, 127.
3. მუსლიმი, ადაბი, 40-41.
4. მუსლიმი, ადაბი, 43.

ადამიანის მიერ შიგნით მისალმებისა და ნების აღების ხმა ჩვეულებრივად აღწევდა, ამიტომ, შიგნით შესვლისათვის ნების მიღება ძალიან მარტივი იყო. ამგვარად მოუქცეველი თანამიმდევრების მიმართ, როგორც ჰადისებში არის მოცემული, წმინდა შუამავალი უკმაყოფილო იყო.

ქილდე იბნ ჰანბელი გადმოგვცემს, რომ ერთხელ ნებართვის გარეშე მუჰამმედ შუამავლის (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელემ) სახლში შევედი, რის გამოც, წმინდა შუამავალმა მიბრზანა:

*„– გადი სახლიდან და იკითხე: „ესსელაამუ ალეიქუმ, შეიძლება შემოვიდე?“[1]*

ბანი ამრის ტომის ერთმა კაცმა სახლში მყოფ წმინდა შუამავალს დაუძახა: „შეიძლება სახლში შემოვიდე?“

წმინდა შუამავალმა მოსამსახურეს უთხრა:

„– გადი და იმ ადამიანს ნების აღების წესები ასწავლე. ჯერ „ესსელაამუ ალეიქუმ“ – თქვას და შემდეგ იკითხოს შეიძლება თუ არა შემოსვლა. ამ ადამიანმა წმინდა შუამავლის სიტყვები გაიგონა და თქვა:

– ესსელაამუ ალეიქუმ, შეიძლება შემოვიდე? ამის შემდეგ წმინდა შუამავალმა მას შიგნით შესვლის ნება დართო.[2]

დღეს არსებული სიტუაციიდან გამომდინარე აშკარაა, რომ შეუძლებელია შიგ შესვლამდე მისალმების ხმა მიაწვდინო. ამიტომ აუცილებელია, შიგნით შესასვლელად ჯერ კარზე დააკაკუნო ან ზარის ღილაკით დარეკო. შემდეგ, როდესაც სახლის პატრონი გამოჩნდება, ჯერ მიესალმო, რაც წმინდა შუამავლის სუნნეთად ითვლება და მერე შესვლის ნებართვა ითხოვო.

ამ ყველაფერთან ერთად, ნებართვის აღების მიზნით, კარზე მხოლოდ სამჯერ დაკაკუნების უფლება გაგაჩნია. თუ პასუხს ვერ მიიღებ, მაშინ უკან უნდა გაბრუნდე. ამის შესახებ ალლაჰი აიათში ბრძანებს:

---

1. აბუ დავუდი, ედები, 127.
2. აბუ დავუდი, ედები, 127.



فَإِن لَّمْ تَجِدُوا فِيهَا أَحَداً فَلَا تَدْخُلُوهَا حَتَّى يُؤْذَنَ لَكُمْ وَإِن قِيلَ لَكُمُ ارْجِعُوا فَارْجِعُوا هُوَ أَزْكَى لَكُمْ وَاللهُ بِمَا تَعْمَلُونَ عَلِيمٌ

**„თუ თქვენ იმ(სალლ)ებში ვერავის ნახავთ, შიგნით არ შეხვიდეთ, ვიდრე ნებას არ დაგრთავენ. ხოლო თუკი გეტყვიან: „გაბრუნდით!“** (მაშინვე უკან) **გაბრუნდით, ეს თქვენ უფრო მოგიხდებათ და დაგმშვენდებათ. ალლაჰმა** (ყველაფერი) **უწყის რასაც აკეთებთ.“**[1]

წმინდა შუამავალი ჰადისში ბრძანებს: „ნების თხოვნა სამჯერ შეიძლება. თუ დაგრთავენ – შეხვალ; თუ არა – უკან გაბრუნდები.“[2] იმ შემთხვევაში, თუ შიგნით მყოფ ადამიანებს კარზე დაკაკუნების ხმა არ ესმით, შესაძლებელია სამზე მეტჯერ დაკაკუნება.

ნებართვის თხოვნის დროს, თუ იქნება დასმული შეკითხვა „რომელი ხართ?“ „მე ვარ,“ – პასუხის მიცემა მიზანშეწონილი არ არის, რადგან როგორი ნაცნობიც არ უნდა იყოს, ყველას იმის შესაძლებლობა არ გააჩნია, ხმის საშუალებით მისი ამოცნობა მოახერხოს. ამიტომ, თუ დავუფიქრდებით შეკითხვა „რომელი ხართ?“ – გულისხმობს თქვენს ვინაობას და ვალდებული ხართ, ამ შემთხვევაში, თქვენი სახელი წარმოთქვათ. ამ საკითხთან დაკავშირებით, წმინდა შუამავლის ჰადისებში უამრავი რჩევა არის მოცემული.

ჯაბირი გადმოგვცემს:

„ერთხელ წმინდა შუამავალთან მივედი და კარებზე დავაკაკუნე. შუამავალმა იკითხა:

– ვინ არის?

– მე ვარ, – ვუპასუხე. წმინდა შუამავალმა თქვა:

– მე ვარ, მე ვარ! – რამდენჯერმე გაიმეორა. როგორც შე-

1. სურა ნური, აიათი 28.
2. ბუჰარი, ისტიზანი, 13.





ვატყვე, ჩემი პასუხით ის უკმაყოფილო დარჩა.[1]

სხვადასხვა ჰადისში გადმოცემულია ისეთი შემთხვევები, როდესაც წმინდა შუამავალი ეკითხება „რომელი ხართ?" რაზეც მისი თანამიმდევრები პასუხობენ: „მე ეს ადამიანი ვარ", ანუ თავის სახელს მიუთითებს.[2] ამიტომ, საკუთარ სახლში, მისვლისასაც კი ვალდებული ვართ, ჩვენი ვინაობა განვაცხადოთ.

თითოეული ამ მაგალითიდან გამომდინარე, სახლში შესვლის ნებართვის თხოვნისას, საჭიროა, ჩვენი ვინაობა განვაცხადოთ და შიგნით მყოფი ადამიანების მოთხოვნა დავაკმაყოფილოთ. სხვაგვარი მოქმედება მუსლიმანი ადამიანისთვის შეუფერებელი საქციელი იქნება.

ამასთან ერთად, სახლში, საკუთარი ოთახების მქონე ადამიანებთან შესვლის დროსაც აუცილებელია იგივე პრინციპების დაცვა. მაგალითად, აიათში ნაბრძანებია, რომ სახლის მოსამსახურეებს, საკუთარ ოთახში მყოფ სახლის უფროსებთან, ნებართვის აღების გარეშე, შესვლა არ შეუძლიათ:

**„ო, თქვენ, ვინც ირწმუნეთ! დაე, მათ, ვინც თქვენი ხელქვეითები არიან და მათ, ვისაც ზრდასრულ ასაკს არ მიუღწევიათ** (როცა თქვენთან შემოსვლა მოუნდებათ) **სამჯერ ნებართვა ითხოვონ:** (ერთი) **– განთიადისას, დილის ნამაზის ლოცვამდე,** (მეორე) **– შუადღისას** (სიცხეში), **როცა თქვენ ტანსაცმელს გაიხდით** (ჩრდილში ჩასათვლემად) **და** (მესამე) **– ღამის ნამაზის ლოცვის დასრულების შემდეგ. სამჯერ გაშიშვლდებით თქვენ** (როცა სხვას არ შეუძლია დაგინახოს) **არ გედებათ ცოდვა არც თქვენ და არც მათ სხვა დროს, გარდა ამ დროისა, თუკი ერთმანეთთან შესვლა გესაჭიროებათ. ასე გიხსნის ალლაჰი თქვენ სასწაულებს. ალლაჰი ხომ უსაზღვროდ მცოდნე და ბრძენია!"[3]**

ზრდასრული ასაკის მქონე ადამიანებს კი სხვის ოთახში შესვლისას ყოველთვის ესაჭიროებათ ნების აღება. ამის შეს-

1. ბუჰარი, ისტიზანი, 17.
2. ბუჰარი, რიყაყი, 13.
3. სურა ნური, აიათი 58.



ახებ ალლაჰი აიათში ასე ბრძანებს:

وَإِذَا بَلَغَ الْأَطْفَالُ مِنكُمُ الْحُلُمَ فَلْيَسْتَأْذِنُوا

**„როცა თქვენი შვილები ზრდასრულ ასაკს მიაღწევენ, სხვის ოთახში შესვლისას, უფროსების მსგავსად ნებართვა ითხოვონ.“[1]**

ეს საკითხი უკეთესად რომ გავიგოთ, ასეთ ისტორიას მოგითხრობთ:

ერთი ადამიანი წმინდა შუამავალთან მივიდა და შეეკითხა:

„– წმინდა შუამავალო, მის ოთახში შესასვლელად დედას ნებართვა უნდა ვთხოვოთ?

წმინდა შუამავალმა უპასუხა:

– დიახ!

– მაგრამ, მე ხომ მასთან ერთად ერთ სახში ვცხოვრობ?!

წმინდა შუამავალმა უპასუხა:

– ნებართვა მაინც საჭიროა!

– მე მისი მუდმივი მოსამსახურე ვარ.

– მაინც, ნება უნდა აიღო! შენ მისი შიშველი დანახვის სურვილი გაქვს?

– არა!

– მაშინ მისგან ნება აიღე!“[2]

შეიძლება გამოვიტანოთ დასკვნა, რომ ვინც უნდა იყოს ის, ოჯახის წევრი თუ სხვა ნათესავი, მასთან შესვლისას საჭიროა ნებართვის აღება. ეს ყოველი მუსლიმანი ადამიანის უპირველესი მოვალეობაა.

1. სურა ნური, აიათი 59.
2. მუვათთა, ისტიზანი, 1.




## 5. მისალმების წესები

***„როცა (გულთბილ) სალამით მოგესალმებიან, თქვენც ისეთივეთი მიესალმეთ!“***

სურა ნისა, აიათი 86

ისლამში მუსლიმანი ადამიანების მიერ ერთმანეთთან ურთიერთობის დასამყარებლად და საუბრის დასაწყებად პირველი გადადგმული ნაბიჯი ურთიერთმისალმებაა. წმინდა შუამავალი ამ საკითხთან დაკავშირებით ბრძანებს: *„ვიდრე არ ირწმუნებთ, სამოთხეში ვერ შეხვალთ! ვიდრე ერთმანეთს არ შეიყვარებთ ნამდვილ მორწმუნეებად არ ჩაითვლებით. გითხრათ, რა უნდა გააკეთოთ, რომ ერთმანეთი შეგიყვარდეთ? რაც შეიძლება ხშირად მიესალმეთ ერთმანეთს!“*[1]

სალამი ამქვეყნიური და იმქვეყნიური გაჭირვებებისგან გადარჩენისა და ბედნიერების მნიშვნელობას ატარებს. ურთიერთმისალმების აზრი ერთმანეთზე ბედნიერების სურვილია. ამასთან ერთად, სიტყვა „ეს-სელამ“ ალლაჰის ულამაზესი სახელებიდან ერთ-ერთია და ყოველგვარი ნაკლოვანებისა და უარყოფითი თვისებისგან დაცულია.

სიტყვა „სალამი“ მუსლიმანურ სამყაროში თავისებური ნიშანია; რადგან ყურანში ამაზე მითითებაა: მას, ვინც გზაზე გულთბილად მოგესალმებათ, არ უთხრათ: **„შენ მორწმუნე არ ხარო!“**[2] ამ აიათიდან შეიძლება დასკვნის გაკეთება, რომ ამ სიტყვებით, რითაც მუსლიმანები ერთმანეთს ესალმებიან, მათ თვით უზენაესი ალლაჰი და ანგელოზები მიესალმებიან. ამ საკითხთან დაკავშირებით ყურანში ნაბრძანებია:

لاَ يَسْمَعُونَ فِيهَا لَغْواً إِلَّا سَلَاماً

**„ისინი იქ** (სამოთხეში) **ამაო სიტყვებს არ გაიგონებენ, მხ-**

1. მუსლიმი, იმანი, 93.
2. სურა ნისა, აიათი /94.



**ოლოდ სიტყვა „სალამ–“ს გაიგონებენ.“[1]**

سَلَامٌ قَوْلاً مِن رَّبٍّ رَّحِيمٍ

**„სალამი თქვენ! სიტყვად მწყალობელი ღმერთისგან!“[2]**

وَالمَلاَئِكَةُ يَدْخُلُونَ عَلَيْهِم مِّن كُلِّ بَابٍ سَلاَمٌ عَلَيْكُم
بِمَا صَبَرْتُمْ فَنِعْمَ عُقْبَى الدَّارِ

**„მათთან ყველა კარიდან ანგელოზები შევლენ და ეტყვიან: „სალამი თქვენ იმის გამო, რომ მომთმენნი იყავით!“[3]**

ალლაჰის შუამავლის სუნნეთის მიხედვით, „ესსელამუ ალეიქუმ!“ ან „ესსელაამუ ალეიქე!“ – სახით მისალმების დროს, საჭიროა, მისი ამგვარად აღება: „ვეალეიქუმუსსელამ!“ ან „ვეალეიქესსელამ!“ შესაძლებელია ამ სიტყვებს დაემატოს: „ვერაჰმეთულლაჰი ვე ბერაქათუჰ!“ სხვა სარწმუნოებებში სალამის მიცემის სხვადასხვა მეთოდი არსებობს. მაგალითად, ებრაელებში თითის ჩვენებით ან თავის დახრით სრულდება. უვიცობის პერიოდში არაბები „დილა მშვიდობისა!“, „საღამო მშვიდობისა!“ ან სხვა მსგავსი მიმართვებით ესალმებოდნენ ერთმანეთს. მისალმების ასეთი ფორმა დღესაც არის ჩვენში გამოყენებული. ეს სიტყვები ცუდს არაფერს შეიცავს, მაგრამ არ შეუძლია მას შეცვალოს მისალმების ის ფორმა, რაც ისლამში დაკანონებულია. მუსლიმანს მხოლოდ ის მისალმება ამშვენებს, რაც მუჰამმედ შუამავალმა ასწავლა. სარწმუნოების მიხედვით, ვინ ვის და როგორ უნდა მიესალმოს, წმინდა შუამავლის ჰადისებში ასეა გადმოცემული:

*„ასაკით უმცროსმა უფროსს პირველი უნდა მიესალმოს, ასევე, მხედარმა – ქვეითად მოსიარულეს, მიმსვლელმა*

1. სურა მერიემი, აიათი 62.
2. სურა იასინი, აიათი 58.
3. სურა რადი, აიათები 23-24.

*– მჯდომარეს (მსხდომთ), ერთმა – მრავალს პირველი უნდა მიესალმოს.“[1]*

ერთი და იგივე ფორმითა და ერთნაირი ასაკის მქონე ადამიანთა ურთიერთშეხვედრის დროს, ვინც პირველად მისცემს სალამს, ის უფრო მოგებული დარჩება. წმინდა შუამავალი ამას ჰადისში ასე ადასტურებს: *„ალლაჰის წინაშე ყველაზე ახლოს მდგომი და მისი კმაყოფილების მომპოვებლები, პირველად სალამის მიმცემი ადამიანები არიან!“[2]*

მუსლიმანი ადამიანი,როგორც მუსლიმან საზოგადოებასთან ახლოს მისვლის დროს, ვალდებულია სალამი მისცეს, ასევე ვალდებულია, წასვლის დროს მათ გამოემშვიდობოს. *„პირველად მიცემული სალამი გვიან მიცემულზე უკეთესია.“[3]*

წმინდა შუამავლის სუნნეთის მიხედვით, მუსლიმანი ყველა შემხვედრს უნდა მიესალმოს. ამასთან არ აქვს მნიშვნელობა, იცნობ თუ არა მას, ორი ადამიანის ურთიერთგაცნობა ხომ მისალმებით იწყება. ორ მუსლიმანს საერთო რწმენა, საერთო იდეა და სულიერი ძმობა აერთიანებს. ალლაჰის შუამავალი ყოველთვის ახალისებდა თავის თანამიმდევრებს, რომ ყოველი შეხვედრისას ისინი ერთმანეთს მისალმებოდნენ. აბდულლაჰ იბნ ამრი გადმოგვცემს, რომ ერთმა კაცმა წმინდა შუამავალს ჰკითხა:

– ისლამის წესთაგან რომელი უფრო ძვირფასია? წმინდა შუამავალმა უპასუხა:

– უცნობ თუ ნაცნობ ადამიანზე საჭმლის ჭმევა და მისალმება.“[4]

აბდულლაჰ იბნ ომარის გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალი ბრძანებს: „დაპატიჟეთ სადილზე და კიდევ – ყველა

1. ბუჰარი, ისტიზანი, 5-6.
2. აბუ დავუდი, ედები, 133.
3. აბუ დავუდი, ედები, 139.
4. ბუჰარი, იმანი, 20.



შემხვედრს მიესალმეთ!“[1]

არცთუ ისე ხალხმრავალ ადგილას, სადაც უმრავლესდობა მუსლიმანი ცხოვრობს, ასეთი მისალმება სიძნელეს არ წარმოადგენს. მაგრამ ისეთ ადგილას, სადაც ხშირი დასახლებაა და უამრავი ადამიანი სხვა რელიგიას აღიარებს, ამგვარი მისალმება მიზანშეწონილი არ არის. მიუხედავად ამისა, თითოეული მუსლიმანი თავის რაიონსს თუ სოფელში ყველას უნდა ესალმებოდეს, რათა ალლაჰის შუამავლის სუნნეთთან ახლოს იყოს. სუნნეთის ასაღორძინებლად ყველა შესაძლებლობის გამოყენება შესაძლებელია.

*„თუკი თქვენ რწმენით ძმას შეხვდებით – მიესალმეთ, აუცილებლად მიეცით სალამი. თუკი ორ მოსაუბრეს შორის აღიმართება ბოძი, ქვა ან კედელი, გადალახეთ წინააღმდეგობა და ისევ მიესალმეთ ერთმანეთს!“[2]*

მისალმების დროს საჭიროა, უკეთესად თუ არა, იგივე ფორმით მაინც უპასუხო მის მომცემ ადამიანს. მაგალითად, „სელამუნ ალეიქუმ“ – თუკი გეტყვის ადამიანი, შენ უნდა უპასუხო: „ვეალექუმუსსელამ ვერაჰმეთულლაჰი ვებერექათუჰუ.“ ამასთან ერთად, შესაძლებელია, მხოლოდ „ვეალექუმუსსელამ“ – პასუხი მისცე. აიათში ალლაჰი ასე ბრძანებს:

وَإِذَا حُيِّيْتُم بِتَحِيَّةٍ فَحَيُّواْ بِأَحْسَنَ مِنْهَا أَوْ رُدُّوهَا إِنَّ اللهَ

كَانَ عَلَى كُلِّ شَيْءٍ حَسِيباً

**„როდესაც (გულთბილი) სალამით მოგესალმებიან, თქვენც იგევენაირად** (არანაკლები ფორმით) **უპასუხეთ. ჭეშმარიტად, ალლაჰი ყველაფერს მოანგარიშეა!“[3]**

ამ აიათზე დაყრდნობით, სწავლული ადამიანების მიერ გამოტანილი იქნა დასკვნა, რომ სალამის მიცემა სუნნეთია,

1. იბნ მაჯე, ეთიმე, 1.
2. აბუ დავუდი, ედები, 135.
3. სურა ნისა, აიათი 86.




ხოლო მასზე პასუხი – ფარძი.

აბუ ჰურაირეს გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალმა ბრძანა:

„ალლაჰმა ადამ შუამავალი რომ გააჩინა, მას უთხრა:

– წადი და იქ მსხდომ ანგელოზებს მიესალმე, ყურადღებით მოისმინე, ისინი როგორ გიპასუხებენ, რადგან შენი და შენი შთამომავლების სალამიც ისეთი სახის იქნება!

წმინდა ადამ შუამავალი ანგელოზებს ასე მიესალმა:

– ესსელაამუ ალეიქუმ!

ანგელოზებმა უპასუხეს:

– ესსელამუ ალეიქე ვერეჰმეთულლაჰ! ანუ მიცემულ სალამს ანგელოზებმა „ვერეჰმეთულლაჰ“ დაუმატეს.“[1]

წმინდა აიშე გადმოგვცემს:

„ერთხელ წმინდა შუამავალმა მითხრა:

– „ჯებრაილ ანგელოზმა შენ სალამი გადმოგცა“.

მე ვუპასუხე:

– „ვეალეიჰისსელამ ვერეჰმეთულლაჰი ვებერექათუჰუ!“[2]

გარდა ამისა, „სელამუნ ალექუმ ვერეჰმეთულლაჰი ვებერექათუჰუ“ – ამ სიტყვებით მისალმებაცა და პასუხიც შეიძლება. იმრან იბნ ჰუსაინი გადმოგვცემს:

წმინდა შუამავალთან ერთი კაცი მივიდა და მიესალმა:

ესსელამუ ალეიქუმ! წმინდა შუამავლმაც იგივე სიტყვებით უპასუხა. პასუხის გაცემის შემდეგ, ეს კაცი მის გვერდით დაჯდა.

წმინდა შუამავალმა თქვა: „ათი მადლი მოიგო.“

შემდეგ კიდევ ერთი კაცი მოვიდა და წმინდა შუამავალს მიესალმა:

1. ბუჰარი, ენბია, 1.
2. ბუჰარი, ბედულ- ჰალქი, 6.






– ესსელაამუ ალეიქუმ ვერეჰმეთულლაჰ!

ალლაჰის შუამავალი ამ ადამიანსაც იგივე ფორმით მიესალმა და თქვა:

„ოცი მადლი მოიგო."

შემდეგ მესამე ადამიანი მოვიდა და მიესალმა:

– ესსელაამუ ალეიქუმ ვერეჰმეთულლაჰი ვებერექათუჰუ!

ალლაჰის შუამავალმა მასაც იგივე ფორმით უპასუხა და თქვა:

„ოცდაათი მადლი მოიგო."[1]

მუსლიმანი ადამიანი როგორც სხვა ადგილებში შესვლისას ესალმება იქ მყოფთ, საკუთარ სახლში შესვლის დროსაც ასევე უნდა იქცეოდეს და ცოლ-შვილს ესალმებოდეს. მან ალლაჰის წყალობა ოჯახს არ უნდა მოაკლოს. წმინდა ენესი ასეთ შემთხვევას გვიყვება:

„წმინდა შუამავალმა მითხრა:

„შვილო, საკუთარ ოჯახში მისვლის დროს შინაურებს მიესალმე, რომ შენცა და შენს ოჯახსაც ალლაჰის სიუხვე მოგემატოთ!"[2] ყურანის აიათში ალლაჰი ბრძანებს:

فَإِذَا دَخَلْتُم بُيُوتاً فَسَلِّمُوا عَلَى أَنفُسِكُمْ تَحِيَّةً مِّنْ عِندِ اللهِ مُبَارَكَةً طَيِّبَةً

**„როცა სახლებში შედიხართ, ალლაჰის ერთმანეთს** (გულთბილად) **მიესალმეთ!"[3]**

ამ აიათის მიხედვით თუ ვიმსჯელებთ, სახლში თუნდ არავინ იყოს, მაინც უნდა მივესალმოთ. ასეთ შემთხვევაში ამ სიტყვებს წარმოთქვამთ: „ესსელაამუ ღალეინა ვეღელაა ღიბაადილლააჰის სხვაალიხიინ!"[4]

არამუსლიმან ადამიანებს, რა თქმა უნდა, ასეთი ფორმით არ

1. აბუ დავუდი, ედები, 131-132.
2. თირმიზი, ისტიზანი 10.
3. სურა ნური, აიათი 61.
4. მუვათთა, სელამი, 8.





უნდა მივესალმოთ. მაგრამ იმ შემთხვევაში,თუ ისინი ჩვენ მოგვესალმებიან, ასეთი პასუხი უნდა გავსცეთ: „ვე ალეიქუმ."

წმინდა შუამავალი ბრძანებს: *„ებრაელებსა და ქრისტიანებს პირველად თქვენ ნუ მიესალმებით!"*[1]

წმინდა შუამავალს შეეკითხნენ:

„– თუკი ქრისტიანები და ებრაელები მოგვესალმებიან, როგორ უნდა ვუპასუხოთ?

– ვე ალეიქუმ, – ბრძანა წმინდა შუამავალმა."[2]

წმინდა აიშეს გადმოცემულ ერთ-ერთ ჰადისში განსხვავებული მისალმების მომსწრე ვხვდებით. ის მოგვითხრობს: „წმინდა შუამავალთან რამდენიმე ებრაელი მივიდა და ერთ-ერთმა მათგანმა უთხრა: „ეს საამუ ალეიქუმ!" რაც ნიშნავს: „სიკვდილი შენს თავს!" მე მათ მაშინვე პასუხი გავეცი: „ეს საამუ ალეიქუმ ვე ლანეთუჰუ," ანუ „სიკვდილიცა და წყევლაც თქვენს თავს იყოს!"

წმინდა შუამავალმა მითხრა:

„– დამშვიდდი აიშე! ალლაჰს ყველა საქმეში თავაზიანობა უყვარს!"

– წმინდა შუამავალო! რა თქვეს არ გაგიგონიათ?

„მეც ხომ ვუპასუხე „ვე ალეიქუმ!" ანუ „თქვენს თავს იყოს!"[3]

იმ შემთხვევაში, როცა მუსლიმანებთან ერთად არა- მუსლიმანებიც იმყოფებიან, სალამის მიცემა დაშვებულია. წმინდა შუამავალი მათ, ასეთ შემთხვევებში, როცა მუსლიმანებთან ერთად ქრისტიანები და ებრაელებიც იყვნენ, ესალმებოდა.[4]

აგრეთვე შეცდომით გაგების, ან სხვა რაინე საეჭვო სიტუაციის არქონის შემთხვევაში ქალის კაცზე და კაცის ქალზე

1. მუსლიმი, სელამი, 13.
2. მუსლიმი, სელამი, 7.
3. ბუჰარი, ედები, 35.
4. ბუჰარი, ისტიზანი, 20.







მისალმება დაშვებულია, რადგან წმინდა შუამავალს მეჩეთში მყოფი ქალბატონებისთვის სალამი მიუცია.[1] გარდა ამისა, მისმა ბიძაშვილმა უმმუ ჰანმაც მისცა სალამი.[2]

ბავშვებზე მისალმებაც აუცილებელია. წმინდა შუამავალი ბავშვებს ყოველთვის ესალმებოდა და პატივს სცემდა. მაგალითად, ბავშვობის ასაკიდან წმინდა შუამავალთან გაზრდილი წმინდა ენესი ბავშვებს ყოველთვის ესალმებოდა და ამბობდა, რომ წმინდა შუამავალიც ყოველთვის ასე აკეთებდაო!"[3]

არსებობს სიტუაციები, როდესაც სალამის მიცემა საერთოდ არ შეიძლება. ეს მომენტები შემდეგია:

– დიდი თუ პატარა აბდესის მოშლის,

– წვეულებაზე, როცა სტუმრები სპირტიან სასმელს ექცევიან;

– აზარტული თამაშების პერიოდში;

– აბდესის აღების და ნამაზის ლოცვის დროს;

– ყურანის კითხვის დროს.

## 6. ხელის ჩამორთმევის წესები

***თუკი ორი მუსლიმანი შეხვედრისას ერთმანეთს ხელს ჩამოართმევს, განშორებამდე მათ ადრე ჩადენილი ცოდვები ეპატიებათ.***

აბუ დავუდი, ედები, 142

არაბული სიტყვა „მუსაფახა" ქართულად როგორც ხელის ჩამორთმევა ითარგმნება. ადამიანების ურთიერთშეხვედრისას მისალმება და მერე ხელის ჩამორთმევა ისლამის რელიგიის ერთ-ერთი კარგი ადათია. თუკი ადამიანი ხელს ჩამოსართმევად გამოგიწოდებს და შენ მას ზურგს შეაქცევ, ვინც არ უნდა

1. თირმიზი, ისტიზანი, 9.
2. ბუჰარი, ისტიზანი, 16.
3. ბუჰარი, ისტიზანი 15.

იყოს იგი, დიდი სირცხვილი იქნება. ერთ-ერთ ჰადისში ხელის ჩამორთმევა მისალმების ტოლფასად არის შეფასებული.[1] წმინდა შუამავალი ხელის ჩამორთმევისას ადამიანს ხელს მანამ არ გაუშვებდა, ვიდრე ის ადამიანი არ გაუშვებდა. აგრეთვე, ვიდრე შემხვედრი ადამიანი უკან არ გაბრუნდებოდა, წმინდა შუამავალი მას ზურგს არ შეაქცევდა.[2]

წმინდა შუამავალი ხელის ჩამორთმევის შესახებ ბრძანებს:

*„თუკი ორი მუსლიმანი შეხვედრისას ერთმანეთს ხელს ჩამოართმევს და პატიებისთვის ალლაჰს შეევედრება, ალლაჰი ორივეს თხოვნას შეუსრულებს!"*[3]

პატიება, რაზეც აქ ლაპარაკია, ეხება ყველა სახის ცოდვას, გარდა სხვისი უფლებების შელახვისა. ის ფაქტი, რომ ასეთი მარტივი და ელემენტარული საქციელი, როგორიც ხელის ჩამორთმევაა. ცოდვების პატიებას ემსახურება და უმნიშვნელოვანესი საქმეა.[4] ჩვენს სარწმუნოებაში თბილი სიტყვა და გაღიმებაც კი მადლის მოგებად და ღვთისმოსაობის ქმედებად ითვლება.[5]

ისლამის სარწმუნოების მიხედვით, დასაშვებია შორი გზიდან დაბრუნებულ მეგობარს ან ნათესავს გადაეხვიო, ან ხელებსა და შუბლზე აკოცო. წმინდა აიშე გადმოგვცემს, რომ წმინდა შუამავალი შორიდან დაბრუნებულ ზეიდ იბნ ჰარისეს გადაეხვია და აკოცა.[6]

გარდა ამისა, წმინდა შუამავალი ეთიოპიიდან დაბრუნებულ ჯაღფერს გადაეხვია და შუბლზე აკოცა.[7]

აგრეთვე, იბნ ომარის გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალმა თავის თანამიმდევრებს ნება დართო მისთვის ხელზე

1. თირმიზი, ისტიზანი, 31.
2. თირმიზი, ყიამეთი, 46.
3. აბუ დავუდი, ედები, 142.
4. იბნ ჰანბალი, 2, 316.
5. თირმიზი, ბირრი, 36.
6. თირმიზი, ისტიზანი, 32.
7. იბნ ჰიშამი, 3, 414.



ეკოცნათ.[1] ამ საკითხთან დაკავშირებით, საფვან იბნ ასსაილ ამტკიცებს, რომ ზოგიერთ შემთხვევაში ხელზე კოცნა დასაშვებია.

ერთმა ებრაელმა მეორეს უთხრა:

– შუამავალთან წამიყვანე!

მეორემ უთხრა:

– მას შუამავალს ნუ ეძახი! რომ გაიგონოს შენი ნათქვამი, ძალიან გაუხარდება და თვალები გაუბრწყინდება. შემდეგ, ორივე წმინდა შუამავალთან მივიდა. მას მუსლიმანებისა და ებრაელების იმ ცნობილი ცხრა საერთო ბრძანების შესახებ შეეკითხნენ, რომელიც მათ და ისლამის სარწმუნოებაში არსებობდა, ალლაჰის შუამავალმა ასეთი პასუხი გასცა:

„ალლაჰს არასდროს გაუტოლდეთ, არ იქურდოთ, არ იმრუშოთ, ალლაჰის მიერ თქვენთვის აკრძალული და ჰარამად მიჩნეული არ ჭამოთ, მკვლელობა არ ჩაიდინოთ, უდანაშაულო ადამიანი მოსაკლავად სახელმწიფოს არ ჩააბაროთ, ჯადოქრობა არ ჩაიდინოთ, პროცენტი არ ჭამოთ, ნამუსიან ქალბატონს მრუშობა არ დასწამოთ, ბრძოლის ველიდან არ გაიქცეთ!“

ამის შემდეგ ებრაელებმა წმინდა შუამავალს ხელებზე აკოცეს და უთხრეს:

– ეჭვი არ გვეპარება, რომ შენ ნამდვილად შუამავალი ხარ!

წმინდა შუამავალმა ჰკითხა:

„– თუ ეგრეა, მაშინ გამუსლიმანებისთვის ხელს რა გიშლით?“ ებრაელებმა უპასუხეს:

– დავუდ შუამავალი ალლაჰს ევედრებოდა, რომ შუამავლები ყოველთვის მისი შთამომავლებიდან ყოფილიყვნენ. ახლა რომ ჩვენ შენს სარწმუნოებაზე გადმოვიდეთ, გვეშინია, ებრაელები მოგვკლავენ.“ (თირმიზი, ისტიზანი, 33).

ამ ჰადისიდან გამომდინარე, განათლებულმა ადამიანებმა ურთიერთპატივისცემა, ღვთისმოსაობა, განდეგილობა, სამართლიანობა და დაფასება კოცნით აღნიშნეს. მაგრამ ამქვეყნი-

1. აბუ დავუდი, ჯიჰადი, 96. ედები, 148.

ური სიმდიდრის გამო ხელზე კოცნა კატეგორიულად აკრძალულია.[1]

გარდა ამისა, მამაკაცებისა და ქალბატონების ხელის ჩამორთმევა აკრძალულია. გამონაკლისს მხოლოდ ნათესავები წარმოადგენენ, ან თუკი ქალბატონი ხანში შესულია. შესაძლებელია მოვიყვანოთ მაგალითი. როდესაც წმინდა შუამავალმა მედინაში დაპატიჟების დროს რამდენიმე ადამიანისგან სიტყვა აიღო, მათ შორის ქალებიც იყვნენ, მათზე ხელის ჩამორთმევისგან მან თავი შეიკავა[2] და ასე ბრძანა: „მე ქალებს ხელს არ ჩამოვართმევ!"[3] სამწუხაროდ დღეს ამას ყურადღება აღარ ექცევა. ჩვენ ახლა ყოველდღიურად ვხედავთ, თუ როგორ იქცევიან ჭაბუკები და ქალიშვილები შეხვედრისას, როგორ ართმევენ ერთმანეთს ხელს და როგორ მოურიდებლად კოცნიან ერთმანეთს.

## 7. საუბრის მეთოდი

***„ნუ იტყვით, თუკი შემდეგ პატიების თხოვნა მოგიწევთ!"***

იბნ მაჯე, ზუჰდი, 15

საუბარი – ადამიანთა შორის კავშირისა და ურთიერთგაგებისთვის საჭირო ალლაჰისგან ნაბოძები სიმდიდრეა. ადამიანები თავიანთ გრძნობებს, აზრებსა და სურვილებს მეტყველების საშუალებით გამოხატავენ. ადამიანის მიერ გამოყენებულმა საუბარმა შესაძლოა ის ცხოვრებაში წინ წასწიოს და აამაღლოს; აგრეთვე, შეიძლება დაამციროს და ცხოვრებით უკან ჩამოტიოს. ისიც ნათქვამია, რომ ადამიანის მიერ ენის დაცვა შესაძლებელია მისი სამოთხეში შესვლის მიზეზი გახდეს. წმინდა შუამავალი ბრძანებს:

1. იბნ ჰაჯერი, ფეთხულ-ბარი, 11, 57.
2. ბუჰარი, ტალაყი, 20.
3. იბნ მაჯე, ჯიჰადი, 43.



*„ვინც მე სიტყვას მომცემს, რომ მოუარს იმას, რაც ორ ყბას შორისაა (იგულისხმება ენა) და თავის პატიოსნებას, მეც სიტყვას მივცემ, რომ ის დაუყოვნებლივ სამოთხეში შევა!“[1]* კიდევ ერთ ჰადისში, როდესაც ჰკითხეს: „ყველაზე ძვირფასი ვინ არის?“ წმინდა შუამავალმა უპასუხა:

*„ენითა და ხელით მუსლიმანობის დამამტკიცებელი ადამიანი!“[2]* წმინდა შუამავალმა საუბართან დაკავშირებით გარკვეული წესები ჩამოაყალიბა, რომლებიც შეიძლება ასე ჩამოვთვალოთ:

1. ღია, გასაგები ენით საუბარი და გაურკვეველი ან მნიშვნელოვანი რამის რამდენჯერმე გამეორება.

*„წმინდა შუამავლის საუბარი ყველა მომსმენი ადამიანისათვის გასაგები იყო.“[3]*

*„წმინდა შუამავლის საუბრისას შესაძლებელი იყო სიტყვების დათვლა.“[4]*

*„კარგად გასაგები რომ ყოფილიყო, მნიშვნელოვან სიტყვასა და წინადადებას სამჯერ გაიმეორებდა.“[5]*

საუბრის სრულად გაგებისათვის, ხანდახან სიტყვის გამეორება აუცილებელია. ასეთი შემთხვევები ყურანშიც ხშირად შეიძლება ვნახოთ, სადაც ზოგიერთი რამ რამდენჯერმე არის გამეორებული. მაგალითად, ეშმაკის მიერ, ადამ შუამავალზე სეჯდის გაკეთების ბრძანების შეუსრულებლობა, ყურანში შვიდჯერ არის გამეორებული. მუსა შუამავლის სარწმუნოების ჯადოქრების მიერ აღიარება ყურანში ოთხ ადგილას არის გამეორებული.

წმინდა შუამავალი ნამაზის ლოცვის დროს ზოგიერთ აიათებს ხანდახან სამჯერ იმეორებდა. აგრეთვე, თანამიმ-

1. ბუჰარი, რიყაყი, 23.
2. ბუჰარი, იმანი, 4-5.
3. აბუ დავუდი, ედები, 18.
4. ბუჰარი, მენაქიბი, 23.
5. თირმიზი, მენაქიბი, 9.

დევრებთან საუბრის დროსაც ხშირად იმეორებდა სიტყვებს. ასეთი შემთხვევები დღესაც არის. ხშირად ხდება საუბრის დროს სიტყვებისა და წინადადებების გამეორება. მაგრამ ეს ისეთი ფორმით უნდა მოხდეს, რომ მსმენელთათვის დამღლელი არ გამოდგეს. ამისათვის საჭიროა მსმენელი აუდიტორიის განათლების შეფასება და მათთან საუბრის ისე წარმართვა, როგორც მიზანშეწონილი იქნება.

2. თავისთავის სხვებზე ჩვენებისათვის და მსმენელებთან გაუგებარი სიტყვებით საუბარი სასტიკად აკრძალულია. წმინ-და შუამავალი ბრძანებს:

*„უეჭველია, ალლაჰი საქონლის მიერ ბალახის დაღეჭვის მსგავსად, პირში სიტყვების დამღეჭ ადამიანებს რისხვას დაატეხს!“*[1]

წმინდა შუამავალი ყოველთვის სუფთა გრძნობებით საუ-ბრობდა. ის არასდროს სხვისთვის საჩვენებელ საუბარს არ აწარმოებდა. მისი სიტყვები ყოველთვის განსხვავებულ სილა-მაზეს ატარებდა. მისი საუბარი ყველასათვის სანიმუშო იყო.

3. გამოსვლის დროს ყვირილით საუბარი ყოვლად დაუშვე-ბელია! მსმენელს, თითქოს ყრუ იყოს, ან მასთან რაიმე საკითხზე ჩხუბი გქონდეს, ისე არ უნდა ესაუბრო. ამაყად და ტკბილად უნდა ისაუბრო, იმიტომ, რომ ეს მეთოდი ყოველთვის მომგე-ბიანია. ყურანის მიხედვით, ლოყმან შუამავალი თავის შვილს ურჩევს ყოველთვის მშვიდად და წყნარად ისაუბრობს:

وَاقْصِدْ فِي مَشْيِكَ وَاغْضُضْ مِن صَوْتِكَ إِنَّ أَنكَرَ الْأَصْوَاتِ لَصَوْتُ الْحَمِيرِ

**„სვლაში (საქციელში) მოზომილი იყავი** (საჭიროების შე-საბამისად) **ხმას დაუწიო, უეჭველად ყველაზე არასასიამოვნო ხმა ვირის ხმაა.“**[2]

სხვა ერთ-ერთ აიათში ალლაჰი ბრძანებს:

1. აბუ დავუდი, ედები, 94.
2. სურა ლოყმანი აიათი-19.



وَقُل لِّعِبَادِي يَقُولُواْ الَّتِي هِيَ أَحْسَنُ

**„ჩემს მონა-მსახურებს უთხარი, რაც საუკეთესოა, ის ილაპარაკონ!“[1]**

ყოვლისშემძლე ალლაჰმა გაგზავნა რა მუსა შუამავალი და მისი ძმა ჰარუნი ფარაონთან შესახვედრად, მასთან დაბალ ხმაზე საუბარი სთხოვა.[2] შენი მოსაუბრე ურწმუნოც რომ იყოს, მასთანაც დაბალ ხმაზე საუბარი ალლაჰის ბრძანებაა. ერთ ჰადისში ნათქვამია, რომ ლამაზი და ხმადაბალი საუბრის საშუალებით ჯოჯოხეთის ცეცხლისგან გადარჩები:

*„ნახევარი ხურმაც რომ გქონდეთ, მისი მიცემით ჯოჯოხეთს გადაურჩებით! მისი მიცემის საშუალება ვისაც არ აქვს, ის ტკბილი ლაპარაკით უნდა შეეცადოს ჯოჯოხეთიდან გადარჩენას!“[3]*

4. ორი ადამიანის ერთმანეთში ჩურჩული მესამე პირის თანდასწრებით სასტიკად აკრძალულია. წმინდა შუამავალმა ბრძანა, რომ ასეთი საქციელის გამო შეიძლება ადამიანს ეწყინოს, ამიტომ ის არ შეიძლება.[4] ნამდვილი მუსლიმანი თანამორწმუნე ძმას არასდროს აწყენს.

5. საზოგადოებაში, როდესაც რაღაც საკითხის შესახებ აზრია გამოსათქვამი ან პასუხია გასაცემი, მიზანშეწონილია, პირველი სიტყვა უფროსმა ადამიანმა წარმოთქვას. მის შემდეგ, თუ საჭირო იქნება, სხვებსაც შეუძლიათ თავიანთი მოსაზრება გამოხატონ. ერთხელ, ერთ-ერთი ამბის მოსაყოლად ასაკით ყველაზე უმცროსმა აბდურრაჰმან იბნ სეჰლმა პირველმა დაიწყო საუბარი. წმინდა შუამავალმა მას უთხრა: „პირველი სიტყვა უფროსებს დაუთმე!“ *„პირველი სიტყვა უფროსებს დაუთმე.“[5]*

აბდულლაჰ იბნ ომარი გადმოგვცემს:

1. სურა ისრა, აიათი 53.
2. სურა ტაჰა, აიათები 43-44.
3. მუსლიმი, ზექათი, 68.
4. ბუჰარი, ისტიზანი, 47.
5. ბუჰარი, ჯიზიე, 12.

„ერთ დღეს წმინდა შუამავალმა თანამიმდევრებს სთხოვა:

*„მორწმუნე ადამიანის მსგავსი ხე აღწერათ. იქ მყოფმა თანამიმდევრებმა ხეების სახელების ჩამოთვლა დაიწყეს. გულში გამიელვა, რომ ის შეიძლება ხურმის ხე ყოფილიყო ჩემი აზრის გამოხატვა მსურდა, მაგრამ მომერიდა, რადგან იქ ჩემზე უფროსი ადამიანები იყვნენ. რაკი სწორი პასუხი ვერავინ გასცა – ყველა გაჩუმდა. ბოლოს წმინდა შუამავალმა თქვა, რომ ეს ხურმის ხე იყო.“*[1]

6. საჭიროა მოკლე და კონკრეტული საუბარი. არასაჭირო სიტყვებით ლაპარაკი მოსაბეზრებელია. ანუ, სხვანაირად რომ ვთქვათ, საჭიროა მოკლე და მიზანმიმართული საუბარი. უზენაესი ალლაჰი ადამიანების საუკეთესო თვისებების ჩამოთვლისას ამბობს:

**„რომელნიც ყოველივე ამაოებისგან შორს დგანან.“**[2]

აიათში უადგილო ადგილას საუბარი არასწორ საქციელად არის მიჩნეული.[3]

ამ საკითხთან დაკავშირებით აუცილებლად გასათვალისწინებელია წმინდა შუამავლის შემდეგი ჰადისი:

*„ალლაჰის ხსენების გარეშე ბევრს ნუ ისაუბრებთ! მისი სახელის ხსენების გარეშე ბევრი საუბარი გულს გააუხეშებს. გაუხეშებული გულის მქონე ადამიანები კი ალლაჰისგან ყველაზე შორს მდგომი რომ არიან, ამაში ეჭვი არ შეგეპაროთ!“*[4]

*„ვისაც საქმე არ ეხება და მისგან თავს შორს დაიჭერს, ის ნამდვილი მუსლიმანია.“*[5]

თაშლიჯალი იაჰია ამბობს, რომ ვინც ბევრს საუბრობს, ის ბევრ შეცდომას უშვებს. ის წერს: „ვინც ბევრს საუბრობს – ის ხშირად ცდება!“

1. მუსლიმი, მუნაფიყუნი, 64.
2. სურა მუყმინუნი, აიათი 3.
3. სურა ლოყმანი, აიათი 6.
4. თირმიზი, ზუჰდი, 62.
5. თირმიზი, ზუჰდი, 11.



7. ისეთი საუბრიდან, რომელიც არც სულიერ და არც ფიზიკურ სარგებელს გვაძლევს, თავი უნდა შევიკავოთ. უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

مَا يَلْفِظُ مِن قَوْلٍ إِلَّا لَدَيْهِ رَقِيبٌ عَتِيدٌ

**„არ წარმოუთქვამს მას არც ერთი სიტყვა, რომ მასთან მან არ ყოფილიყო ზედამხედველი** (ანგელოზები) **არ ჩაიწერენ."**[1] ამ აიათში ყურადღება გამახვილებულია იმაზე, რომ ადამიანი არა მარტო თავისი გაკეთებულის, არამედ მისი ნათქვამი ყოველი სიტყვის პასუხისმგებელიცაა. წმინდა შუამავალი კი ერთ ჰადისში ბრძანებს:

*„ალლაჰისა და განკითხვის დღის დამჯერმა ადამიანმა, ან კარგი რამ თქვას, ან საერთოდ გაჩუმდეს!"*[2]

8. არ ღირს საუბარი ისეთ თემაზე, რაც შენ თვითონ არ იცი. არ შეიძლება ისეთ რამეზე დასკვნის გამოტანა, რაც ჯერ ყველასთვის უცნობია. ალლაჰის შუამავლის ჰადისში ნათქვამია:[3]

„დაფიქრების გარეშე ნათქვამი სიტყვა ადამიანს ჯოჯოხეთში გადაისვრის." ალბათ, წინაპრებს ამიტომ უთქვამთ: „ასჯერ გაზომე და ერთხელ გაჭერი".

9. ორ ადამიანს შორის ურთიერთობის გაფუჭების მიზნით საუბარი სასტიკად აკრძალულია. წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„ისეთი სიტყვა არასდროს თქვა, რომელიც შემდეგ ბოდიშის მოხდას გაიძულებს!"*[4]

10. მუსლიმანი ადამიანი ვალდებულია ყოველთვის სიმართლე ილაპარაკოს და ტყუილისგან შორს იდგეს. წმინდა შუამავალი ბრძანებს:

---

1. სურა ყაფი, აიათი 18.
2. ბუჰარი, ედები, 31, 85.
3. ბუჰარი, რიყაყი, 23.
4. იბნ მაჯე, ზუჰდი, 15.

გაღვიძებისთანავე ადამიანის სხეულის ყველა ორგანო ენას მიმართავს: „ალლაჰის გეშინოდეს და ჩვენ გაგვიფრთხილდი, რადგანაც ჩვენ მხოლოდ შენი ლაპარაკის გამო შეიძლება დავისაჯოთ. ჩვენ შენ გემორჩილებით. თუკი შენ სამართლიანი იქნები, მაშინ ჩვენც სამართლიანი ვიქნებით. შენ თუ სწორი გზიდან გადაუხვევ, ჩვენც შენ მოგყვებით და სწორი გზიდან გადავუხვევთ!"[1] ყურანი კი ამ საკითხთან დაკავშირებით ბრძანებს:

يَا أَيُّهَا الَّذِينَ آمَنُوا اتَّقُوا اللهَ وَقُولُوا قَوْلاً سَدِيداً يُصْلِحْ لَكُمْ أَعْمَالَكُمْ وَيَغْفِرْ لَكُمْ ذُنُوبَكُمْ

**„ო, თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! ალლაჰის** (რისხვის) **გეშინოდეთ და სიმართლე ილაპარაკეთ, რათა მან თქვენი საქმეები კეთილად აქციოს და ცოდვები გაპატიოს."[2]**

11. მომავალზე საუბრის დროს, ან რაიმე გეგმის განსახორციელებლად „ინშალლაჰ" – თქმა ჩვენი სარწმუნოების მიხედვით ძალიან კარგი და მიზანშეწონილია. როცა რაღაცის სურვილი გაგაჩნია და ალლაჰს თხოვნით მიმართავ, მაშინ მისი სახელის ხსენებაც ამ თხოვნის ასრულების მიზეზი ხდება. ერთ აიათში ნაბრძანებია:

وَ لاَ تَقُولَنَّ لِشَيْءٍ إِنِّي فَاعِلٌ ذَلِكَ غَداً إِلَّا أَن يَشَاءَ اللهُ وَاذْكُر رَّبَّكَ إِذَا نَسِيتَ وَقُلْ عَسَى أَن يَهْدِيَنِ رَبِّي لِأَقْرَبَ مِنْ هَذَا رَشَداً

**„რაღაც საქმის** (შესრულებისათვის) (არასდროს) **თქვა: „მე ხვალ ამას გავაკეთებ", თუკი არ დაამატებ „ინშალლაჰ!"** (თუკი ალლაჰის ნება იქნება)**."[3]** ერთ-ერთ ჰადისში ნათქვამია, რომ წმინდა სულეიმან შუამავალმა ერთ-ერთი საქმის დაწყების წინ „ინშალლაჰ" არ თქვა და ის საქმე ვერ გააკეთა.[4]

1. თირმიზი, ზუჰდი, 61.
2. სურა აჰზაბი, აიათები 70-71.
3. სურა ქაჰფი, აიათები 23-24.
4. ბუჰარი, ეიმანი, 3.



## პატივისცემისა და მოკრძალების წესები

ერთ საზოგადოებაში მცხოვრები ადამიანები, სულიერ-ზნეობრივი განვითარებით, მატერიალური მდგომარეობით, ინტელექტუალური განვითარებით, ეროვნებით, სქესით მაინც ყოველთვის განსხვავდებიან. მაგრამ, ამ განსხვავების მიუხედავად, თითოეული მათგანი ადამიანის თვისებებს ფლობს. ზოგიერთ ადამიანთან ერთად ცხოვრების გამო, საჭიროა, ერთმანეთის უფლებების დაცვა, ერთმანეთის მიმართ თავაზიანობის გამოხატვა, მათი დაცვა აუცილებელია კარგი ურთიერთობის დასამყარებლად და ცხოვრების პირობების გასაუმჯობესებლად. ამ საკითხს ჩვენი სარწმუნოება ძალიან სერიოზულად ეკიდება. წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„ვინც პატარებს არ შეიცოდებს ან უფროსებს პატივს არ სცემს, ის ადამიანი ჩვენგან არ არის!“*[1]

ეს ჰადისი პატარების მიმართ სიყვარულს და უფროსების დაფასების აუცილებლობას გამოხატავს. სიყვარული და პატივისცემა ისეთი თვისებებია, რომლებიც სიცოცხლეს მნიშვნელობას ანიჭებს. მაგრამ, როცა ჩვენ პატივისცემას ვახსენებთ, იმ წუთას უმცროსის მიერ უფროსის მიმართ საჭირო პატივისცემა გაგვიელვებს თავში. ის, ვინც უფროსების მიმართ თავაზიანობას არ გამოიჩენს, მათ ღირსებას არ დაიცავს და მათ უფლებებს პატივს არ სცემს, ნამდვილ მუსლიმანად არ ითვლება.

უფროსების მიმართ თავაზიანობისა და პატივისცემის გამოხატვის შესახებ, კიდევ ერთ ჰადისში ნაბრძანებია:

*„იმ პიროვნებას, რომელიც ადამიანისადმი თავაზიანობას მხოლოდ და მხოლოდ მისი ასაკის გამო გამოიჩენს, უზენაესი ალლაჰი მას მოხუცებულობის დროს მზრუნველ და მომვლელ ადამიანს გაუგზავნის.“*[2]

ერთი ჭეშმარიტება ყველასათვის ცნობილია: ვინც დღეს მოხ-

1. თირმიზი, ბირრი, 15.
2. თირმიზი, ბირრი, 75.

უცია, ოდესღაც ახალგაზრდა იყო. თუკი ალლაჰი მოისურვებს და საშუალებას მისცემს იცოცხლებს დიდხანს და მოხუცდება. მაგრამ თავაზიანობა არ უნდა ხუცდებოდეს. ურთიერთპატივისცემა თაობიდან თაობაზე შთამომავლობით უნდა გადადიოდეს, ვინაიდან წმინდა შუამავლის ჰადისში ნაბრძანებია, თუკი შენზე მოხუც ადამიანს პატივს სცემ, მის სანაცვლოდ ალლაჰი, მოხუცებულობაში პატივისმცემელ ადამიანს შენც გამოგიგზავნის. აქედან გამომდინარე, შენ მიერ გაკეთებული სიკეთე სამაგიეროს გადახდის გარეშე არ დარჩება. აგრეთვე, ამ ჰადისში იმის მინიშნებაც არის, რომ უფროსების პატივისმცემელ ადამიანებს სიცოცხლეც უხანგრძლივდებათ.

ამგვარად, ყოველი მუსლიმანი ადამიანის მოვალეობა მასზე უფროსი ადამიანების მიმართ თავაზიანობა და პატივისცემაა. თუ ასე გაგრძელდება, ადამიანთა შორის ურთიერთპატივისცემა საგრძნობლად მოიმატებს და გაღრმავდება.

მუსლიმანი ადამიანი ყველა გაჩენილი არსების მიმართ თავაზიანია. როდესაც ალლაჰმა გამორჩეული ადამიანები ჩამოთვალა, მათ შორის იყვნენ ისინიც, ვინც შეუგნებლად ცუდად მომქცევი ადამიანების მიმართ მაინც თავაზიანობას გამოიჩენენ. გავიხსენოთ ისიც, რომ ალლაჰი მუსა შუამავალს ფარაონთან შეხვედრისას თავაზიან მოქცევას და ხმადაბლა საუბარს დაბალი ხმით უბრძანებს.

თავაზიანობის გამოჩენის უამრავი მაგალითის მოყვანა შეიძლება. საზოგადოებაში ან სტუმრად ყოფნისას პატივისცემა მარჯვენა მხარიდან ან უფროსით უნდა დავიწყოთ. წმინდა შუამავალი ერთ ჰადისში ბრძანებს: *„სიზმარში კბილებს მისვაქით ვიწმენდდი. ამ დროს ჩემთან ორი ადამიანი მოვიდა. ერთი მეორეზე უფროსი იყო. მე მისვაქის უმცროსზე მიცემა მინდოდა, მაგრამ ამ დროს უფროსზე გადაცემის ბრძანება მივიღე და მას მივეცი.“*[1]

ეს ჰადისი ცოტა უფრო რომ გავაანალიზოთ, ალბათ, უფრო გასაგები გახდება ყველასათვის. სიზმარში წმინდა შუამავალს

1. მუსლიმი, რუია, 19.



მისვაქის მიცემა უმცროს ადამიანზე იმიტომ უნდოდა, რომ ის მასთან უფრო ახლოს იდგა. ხოლო, როცა წმინდა ჯებრაილ ანგელოზმა უფროსზე მიცემა უბრძანა, ის ამ ბრძანებას დაემორჩილა და მას გადასცა. რაც შეეხება ამ ამბის სიზმარში მოხდენას, ის არავითარ აზრს არ ცვლის, რადგან შუამავლების სიზმარი ყოველთვის სიმართლეს შეიცავს.

სეჰლ იბნ ები ჰასმე გადმოგვცემს: „აბდულლაჰ იბნ სეჰლი და მუჰაიისა იბნ მესუდი ზავის დღეებში ჰაიბერში წავიდნენ. თავიანთი საქმეების მოგვარების გამო ისინი ერთმანეთს დაშორდნენ. შეთანხმებულ ადგილას შესახვედრად მისულ მუჰაისას ამხანაგი არ დახვდა. იგი მოძებნა და ერთ ორმოში სისხლში გასვრილი და გარდაცვლილი იპოვა. ახლომახლო მყოფი ადამიანების დახმარებით, გვამი ორმოდან ამოიღო და დაასაფლავა. შემდეგ ის მედინაში დაბრუნდა. როდესაც აბდულლას ძმამ – აბდურრაჰმან იბნ სეჰლმა ეს ამბავი გაიგო, მესუდის გვარის წარმომადგენლებთან ერთად მუჰაისა და ჰუვაისა წმინდა შუამავალთან მიიყვანა. იქ მყოფი ადამინებიდან ყველაზე უმცროსმა აბდურრაჰმანმა მომხდარი ამბის მოყოლა დაიწყო. წმინდა შუამავალმა შენიშნა:

*„სიტყვა უფროსებს დაუთმე! სიტყვა უფროსებს დაუთმე!“ აბდურრაჰმანი გაჩუმდა და მომხდარი ამბავი წმინდა შუამავალს უფროსებმა მოახსენეს.“*[1]

იმის მიუხედავად, რომ აბდურრაჰმანი დაზარალებული იყო, წმინდა შუამავალმა, ასაკის გამო, სიტყვის თქმის უფლება მან მაინც არ მისცა. ასეთი მოქმედებით წმინდა შუამავალმა უფროსების მიმართ თავაზიანობის მნიშვნელობა კიდევ ერთხელ აჩვენა. ჩვენი მთავარი სათქმელიც ამ მაგალითში სწორედ ეს იყო.

წმინდა შუამავალი წყლის ან რძის დალევის დროს, ყოველთვის სხვებზე დასალევინებლადაც დაიტოვებდა და მას მარჯვენა მხარიდან დაწყებული ყველას მიაწოდებდა. თუ მარჯვენა მხარეს ასაკით უმცროსი ადამიანი იქნებოდა, მისგან

1. ბუჰარი, ჯიზიე, 12.

ნების აღების შემდეგ, ჯერ უფროსებს მიაწოდებდა. ეს მისი სუნნეთი იყო.

თავაზიანობა და დაფასება, უფროსებთან ერთად იმ ადამიანების მიმართაც საჭიროა, რომლებიც სწავლული, ჰაფიზები (ის ადამიანები, ვინც ყურანი ზეპირად იციან) და სამართლიანი ხელმძღვანელები არიან. ერთ ჰადისში ნაბრძანებია:

*„გაჭაღარავებული წვერისა და თმის მქონე მუსლიმანების, ყურანის ჰაფიზებისა და სამართლიანი ხელმძღვანელების მიმართ გამოჩენილი თავაზიანობა ან დაფასება, ალლაჰის მხრიდან დასაფასები ნიშნებია.“*[1]

ჯაბირის გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალმა უჰუდის ბრძოლაში შეჰიდად დაცემული ადამიანების გვამები თითო საფლავში ორ-ორი დაასაფლავა. დასაფლავების წინ მან იკითხა:

„რომელმა მათგანმა უფრო მეტად იცოდა ყურანი?“

რომელმაც ყურანი უფრო კარგად იცოდა ის ადამიანი საფლავში ყიბლეს (ქააბას) მხარეს დაასაფლავა.[2]

წმინდა შუამავლის ამგვარი საქციელიდან გამომდინარეობს ის, რომ ყურანის მცოდნის დაფასების საკითხი არა მარტო მის სიცოცხლეში არის გასათვალისწინებელი, არამედ მისი სიკვდილის შემდეგაც. აგრეთვე, ყურანში არის ნაბრძანები: **„განა ბრძენი და უმეცარი ერთ**(ნაირი)**ია?!“** [3] ამგვარად, ალლაჰის მიერ ყურანში ნაბრძანებია, რომ განათლებული ადამიანების მიმართ პატივისცემა და მათი სხვებიდან განსხვავება აუცილებელი რამ არის.

მუსლიმანმა სწავლულმა ადამიანებმა მრავალი მსგავსი მაგალითი დაგვიშალეს თვალწინ. წმინდა მუჰამმედ ფაესა მათ შესახებ ალლაჰს ასე ევედრებოდა:

1. აბუ დავუდი, ედები, 20.
2. ბუჰარი, ჯენაიზი, 73-76.
3. სურა ზუმერი, აიათი 9.



„ალლაჰმა ჩვენ მათი სიყვარულით გვაცხოვროს და ამ სიყვარულით დაგვასრულებინოს ჩვენი სიცოცხლე! იმქვეყანად მათთან ერთად გვამყოფნოს! მათზე არსებული სიუხვე ჩვენც გვარგუნოს და ეს სიუხვე სამოთხით მოგვიზღოს!“

სინამდვილეში, სწავლული ადამიანი თუ რაიმე განსაკუთრებულს ვერ მიიღებს, არც არაფერს კარგავს. ცოდნა ხომ მაინც შესაფასები რამ არის. მაგრამ ის ადამიანები, ვინც ამას ვერ შეაფასებენ და მის ფასს ვერ გაიგებენ, ისინი ახალსაც ვერაფერს შექმნიან და ამის გამო სასტიკად დაისჯებიან. ისლამის კანონი კი ისეთია, ყველა თავის შესაფერისს დაიმსახურებს. მცოდნე და უცოდინარი ერთნაირი ვერასდროს იქნებიან. იმპერატორ აბდულჰამიდზე საკოცნელად დახრილ შეიხულისლამს, იმპერატორმა ძალიან მნიშვნელოვანი სიტყვები უთხრა:

*„შეიხულისლამ! თავი მაღლა ასწიეთ! შენი თანამდებობა და თავს დახურული ქუდი დაბლა დასახრელი არასდროს უნდა გახდეს!“*[1]

აგრეთვე, ისიც უნდა აღვნიშნოთ, რომ „განათლებული“ ის ადამიანები არიან, ვინც თავიანთ ცოდნას იყენებენ და მისით ცხოვრობენ. ხოლო ისინი, ვინც თავიანთ ცოდნას არ იყენებენ და სხვას არ გადასცემენ, უცოდნირებად ითვლებიან.

ადამიანების ალლაჰისადმი ერთნაირი მორჩილების მიუხედავად, მათ ურთიერთობაში განსხვავებული უფლებამოსილება არსებობს, როგორიცაა უფროსი და უმცროსი, ხელმძღვანელი და რიგითი. ამიტომ ყოველ ადამიანს თავისი თანამდებობის მიხედვით შეფასება და შესაფერისად მოქცევა ესაჭიროება. წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„ადამიანებს თანამდებობის, რანგისა და განათლების მიხედვით მოექეცით და შეაფასეთ!“*[2]

მაგრამ, ამასთან ერთად, უნდა აღინიშნოს, რომ ასეთი ადამიანების შეფასება საზღვრებს არ უნდა გასცილდეს და ისლა-

1. ნეჯიფ ფაზილი, გვ. 16.
2. აბუ დავუდი, ედები, 20.

მის შესაფერის ჩარჩოში უნდა მოთავსდეს. მაგალითად, ჰირაში მთავარსარდალზე ადამიანების მიერ სეჯდის გაკეთება, ყოველნაირ საზღვარს გადაცილებული იყო. ამის დამნახავმა ყაის იბნ სადმა წმინდა შუამავალს მოახსენა, რაზეც მან უპასუხა:

*„არა, ასეთი რამ არ გააკეთოთ."*[1]

აქედან გამომდინარე, ადამიანმა სეჯდე მხოლოდ ალლაჰს უნდა გაუკეთოს. უზენაესის მიერ გაჩენილ არც ერთ არსებაზე სეჯდის გაკეთება არ შეიძლება. ეს ისლამში სასტიკად აკრძალულია.

წმინდა შუამავალს, როცა ჰკითხეს, ადამიანმა თავის ამხანაგს, ან სხვა ვინმეს შეხვედრის დროს რომ დაუჩოქოს, თუ არის მიზანშეწონილიო, მან ასე უპასუხა:

*„არა, არ შეიძლება!"*[2]

რა თქმა უნდა, მუსლიმანმა მუსლიმანი აუცილებლად უნდა დააფასოს, მაგრამ ყოველივე კანონის ფარგლებში, როგორც ისლამს შეეფერება, ისე უნდა მოხდეს. მარურ იბნ სუვეიდი მოგვითხრობს:

ერთხელ მე აბუ ზერრი ძალიან ძვირფას ტანსაცმელში გამოწყობილი დავინახე. მას გვერდით ედგა ზანგი მონა, რომელიც ასევე მდიდრულად ჩაცმული იყო. მე დავინტერესდი, თუ რატომ ჩააცვა მან მონას ასეთი ძვირფასი ტანსაცმელი. მან მიპასუხა:

„წმინდა შუამავლის სიცოცხლეში ერთი ადამიანი შევარცხვინე, რომლის დედაც შავკანიანი იყო. ამის გამო წმინდა შუამავალმა მითხრა:

*„შენ უვიცობის დროინდელი ჩვევების მატარებელი ადამიანი ხარ. ისინი თქვენი მოსამსახურეებიც არიან და ძმებიც. ალლაჰმა ისინი თქვენ შესაფარებლად ჩაგაბარა. ვისაც თავისი მფარველობის ქვეშ სხვა ადამიანი ჰყავს, მას ის უნდა აჭამო, რასაც თვითონ ჭამს, ისე უნდა ჩააცვას, როგორც თვითონ იცვამს. მათ ისეთი რამ არ უნდა დააკისროთ, რასაც ვერ შეძლებს,*

1. აბუ დავუდი, ნიქაჰი, 40.
2. თირმიზი, ისტიზანი, 31.



*ხოლო თუკი ამის აუცილებლობა წარმოიქმნება, თვითონ დაეხმარეთ მას!“*[1]

ისლამის კანის ფერისა და ეროვნების მიხედვით ადამიანის დამცირების კატეგორიული წინააღმდეგია. კანის ფერი, ეროვნება და სქესი – ისეთი განსაკუთრებული ნიშნებია, რომლებიც ადამიანს დაბადებიდანვე დაჰყვება. ამის გამო მასზე დაცინვა არ შეიძლება, რადგან ეს გამჩენისთვის შეურაცხყოფის მიყენებას ნიშნავს. მუსლიმანი ადამიანი, რაც არ უნდა დიდი თანამდებობის იყოს, სხვა მუსლიმანების ძმაცაა და ეს სამსახურის გამო არასდროს უნდა დაავიწყდეს. რადგან ხვალ შეიძლება ის ჩამოქვეითდეს და მისი ადგილი იმ ადამიანმა დაიჭიროს, რომელსაც დღეს არაფრად აგდებს და ზედაც არ უყურებს.

წმინდა შუამავალმა თანამიმდევრებისგან ითხოვა, მისი გამოჩენის დროს ფეხზე არ ამდგარიყვნენ. აბუ უმამე გადმოგვცემს: „ერთ დღეს წმინდა შუამავალი ჩვენთან ყავარჯნით მოვიდა. მის დანახვაზე ჩვენ ფეხზე წამოვდექით. ამის გამო წმინდა შუამავალმა ბრძანა:

*„სპარსელების მსგავსად ნუ მოიქცევით!“*[2]

*მაგრამ, ცნობილია შემთხვევები, როცა ალლაჰის შუამავლის ქალიშვილი ფატიმა და მისი თანამიმდებარი იბნ ჰარისა სხვა თანამიმდევრებთან შეხვედრისას ფეხზე დგებოდნენ.*[3] *როცა შუამავალმა მუჰამმედმა (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელემ) სად იბნ მუაზა მოსამართლედ დანიშნა, უთხრა: „წამოდექით თქვენი მმართველის წინაშე!“*[4]

გაანალიზეს რა ორივე ჰადისი, სწავლულები მივიდნენ იმ დასკვნამდე, რომ მათ ფეხზე ადგომა, ვინც საზოგადოების საკეთილდღეოდ მუშაობს, აუცილებელია ყოველივე ეს მოჩვენებით კი არა პატივისცემითა და სიყვარულით უნდა გამოიხატოს.[5]

1. ბუჰარი, იმანი, 22.
2. იბნ მაჯე, დუა, 2.
3. თირმიზი, ისტიზანი, 32.
4. ბუჰარი, მეღაზი, 30.
5. იბნ ჰაჯერი, ფეთჰულ-ბარი, 9, 49.





ადამიანის წინაშე თავის დახრა, მასზე ლოცვა და ხვეწნა-ვედრება, მისი გაღმერთება და მსგავსი რიტუალები, კერპთაყვან-ისმცემლობისა და უვიცობის დროინდელი ნიშნებია, რომლებიც ისლამში ყოვლად დაუშვებელია. წმინდა შუამავლის უპირველესი თხოვნა ადამიანებისადმი სწორედ ამგვარ ქმედებებზე თავის დანებება იყო.

ადამიანებთან დაფასებითა და თავაზიანობით ურთიერთობისას დროს გადაჭარბებისგან თავი უნდა შევიკავოთ. ადამიანზე პირისპირ გადამეტებულად მომფერებელ ადამიანს წმინდა შუამავალი ეუბნება:

„სირცხვილი შენს თავს! მოჭერი ამხანაგს თავი!“ ამ სიტყვების სამჯერ გამეორების შემდეგ ასეთ დარიგებას აძლევს: „თუკი ვინმეს სურს თავისი ამხანაგი შეაქოს, თქვას: „მისი ხასიათის ეს მხარეები კარგია.“ მაგრამ სიტყვები ისე უნდა შეარჩიოს, რომ ის ადამიანი მართლაც ისეთი იყოს, რადგან მათ გამო მას ალლაჰზე პასუხის გაცემა მოუწევს. არც ერთმა ადამიანმა, ალლაჰის სახელით, სხვის შესახებ ის არ თქვას, როგორიც ის სინამდვილეში არ არის!“[1]

ერთ-ერთი სხვა გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალი ბრძანებს: *„ერთმანეთის შეფასების დროს, გადაჭარბებულად არ მოიქცეთ, რადგან ეს შენ მიერ შეფასებული ადამიანის მოკვლის ტოლფასია!“*[2]

ზემოთ მოყვანილ უამრავ მაგალითში წმინდა შუამავლის კონკრეტული მოთხოვნაა, რომ ადამიანის შექება გადაჭარბებულად არ მოხდეს, რადგან ეს უარყოფით რეაქციას გამოიწვევს. ასეთ შემთხვევაში, შესაძლებელია, დაფასებული ადამიანი გაამაყდეს და მან ველარ შეამჩნიოს ის უარყოფითი მხარეც, რომელიც მას გააჩნია. წმინდა შუამავალი თავის თანამიმდევრებსაც აფრთხილებს იმის შესახებ, რომ არც მისი შექება მოხდეს საჭიროზე მეტად. ენეს იბნ მალიქი გადმოგვცემს:

„ერთი კაცი წმინდა შუამავალთან მივიდა და მიმართა: „ბატონო, ბატონიშვილო, ყველაზე ძვირფასო, ყველაზე ძვირ-

1. ბუჰარი, ედები, 54.
2. იბნ მაჯე, ედები, 36.



ფასო ქმნილებავ!“ ამის გამო წმინდა შუამავალმა ამ ადამიანს უთხრა:

„ადამიანებო,ალლაჰის გეშინოდეთ! ეშმაკმა არ მოგატყუოთ. მე აბდულლაჰის შვილი – მუჰამმედი ვარ, ალლაჰის მონა-მსახური და შუამავალი. ვფიცავ, მე თქვენგან მის ბოძებულზე მაღლა აყვანა არ მჭირდება!“[1]

ამ საკითხთან დაკავშირებით წმინდა შუამავლის კიდევ ერთი ასეთი თხოვნაა: „მარიამის შვილის – ისა შუამავლისადმი ქრისტიანების მსგავს გადაჭარბებულ შექებას, ჩემ მიმართ ნუ გამოიჩენთ! მე მხოლოდ ალლაჰის მსახური ვარ. ამიტომ მე მხოლოდ ალლაჰის მსახური და შუამავალი დამიძახეთ!“[2]

როგორც ვხედავთ წმინდა შუამავლის სურვილია,მას ხალხმა მიმართოს მხოლოდ იმ ფორმით, რაც მიზანშეწონილია. მას გადაჭარბებული არაფერი სჭირდება. დროთა განმავლობაში ისა შუამავლის ქებამ ადამიანები იმ დონემდე მიიყვანა, რომ მას ღმერთის შვილიც შეარქვეს, რაც უდიდესი შეცდომაა, რადგან ის ალლაჰის ისეთივე შუამავალი იყო, როგორიც სხვა დანარჩენები.[3]

## 9. ღიმილის წესები

***„ბევრი არ იცინოთ, გადაჭარბებული სიცილი გულის მომკვლელია!“***

თირმიზი, ზუჰდი, 2

სიცილი და ღიმილი ადამიანის ისეთი განსაკუთრებული ნიშნებია, რისი საშუალებითაც ის თავის ფსიქოლოგიურ მდგომარეობას გამოხატავს. მაგრამ ზოგიერთი ხშირად და უმიზეზოდ იცინის. ადამიანმა გაცინების დროს ზომიერება უნდა

1. იბნ ჰანბელი, 3, 153.
2. ბუხარი, ენბია, 48.
3. სურა ნისა, აიათი 171; სურა მაიდე, აიათები 72-77.

დაიცვას. როგორც ცნობილია, სიცილი სხვადასხვა სახისაა: სიცილი, კისკისი, ხარხარი, ღიმილი და ა.შ. თუ როგორი სიცილია უფრო მიზანშეწონილი და კარგი, ამისათვის უბადლო მაგალითის მომცემ წმინდა შუამავლის ქცევასა და რჩევებს გადავხედოთ. წმინდა აიშე ამბობს:

*„წმინდა შუამავლის ისეთი გაცინება არასდროს დამინახავს, რომ სულ ცოტათი მაინც ენა გამოჩენოდა. ის ყოველთვის იღიმოდა.“*[1]

ჯერირ იბნ აბდულლაჰი გადმოგვცემს: „წმინდა შუამავალი ჩემი გამუსლიმანების დღიდან ყოველ ჩემს დანახვაზე იღიმოდა.“[2]

აბდულლაჰ იბნ ჰარისი კი ამბობს: „წმინდა შუამავალზე მომღიმარი ადამიანი არავინ მინახავს.“[3] ჰადისებიდან გამომდინარე, წმინდა შუამავალი მომღიმარი სახის ადამიანი იყო. ის დაძაბულობისა და კრიტიკული მომენტის დროსაც მწუხარებას არ იმჩნევდა და მასთან ახლოს მყოფ ადამიანებსაც არაფერს აგრძნობინებდა. საყვარელ ადამიანებთან შეხვედრისას მის მომღიმარ სახეზე სიხარული მატულობდა.

ამასთან, რაღაც მეტად სასიხარულო ამბის გაგების, ან რაიმეს დანახვის დროს ისე გაიღიმებდა, რომ წინა კბილები ოდნავთუ გამოუჩნდებოდა ხოლმე.

მაგალითად, წმინდა აიშეს გადმოცემიდან ერთი ასეთი ჰადისი გავიხსენოთ: ერთხელ, როდესაც ძალიან დიდი გვალვა იყო და ადამიანები წმინდა შუამავალთან დახმარებისთვის მივიდნენ, მან მოკლე მოწოდება გააკეთა, შემდეგ ალლაჰის წინაშე ნამაზი ილოცა და ვედრება აღავლინა. მას შემდეგ, ბევრი დრო არ იყო გასული, რომ ჭექა-ქუხილი დაიწყო და წვიმა წამოვიდა. სწორედ ამ დროს, გახარებული ხალხის დანახვაზე წმინდა შუამავალს ისე გაეღიმა, რომ წინა კბილები გამოუჩნდა.[4]

---

1. ბუჰარი, თეფსირი, 46-2.
2. ბუჰარი, ედები, 68.
3. თირმიზი, მენაქიბი, 10.
4. აბუ დავუდი, ისტისკა, 2.



ერთხელ შუამავალმა მუჰამმედმა (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელემ) თავის თანამიმდევრებს უთხრა: მე ვიცი ჯოჯოხეთის ცეცხლიდან სულ ბოლოს ვინ გამოვა და სამოთხეში ყველაზე ბოლოს ვინ შევა ეს ის ადამიანია, ვისაც განკითხვის დღეს მოიყვანებენ და ეტყვიან: „მისი ჩადენილი პატარა ცოდვები აჩვენეთ, ხოლო დიდი ცოდვები საიდუმლოდ შეინახეთ!“ შემდეგ, მას პატარა ცოდვებს აჩვენებენ და ჰკითხავენ:

– ნუთუ შენ ის არ ხარ, ვინც ამა და ამ დღეს – ამას, ამა და ამ დღეს ამას აკეთებდა.

ადამიანი მას ვერ უარჰყოფს და დათანხმდება.

– დიახ, ჩავიდინე, – იტყვის და იმის შეეშინდება, რომ ამ ცოდვებთან ერთად მისი ჩადენილი დიდი ცოდვებიც არ აჩვენონ. სწორედ ამ დროს მას ეტყვიან:

– ყველა შენს ჩადენილ ცოდვას თითო-თითო სიკეთე თან ახლავს. ამის შემდეგ, ეს ადამიანი იტყვის:

– „ღმერთო, მე ამ ცოდვების გარდა, სხვებიც მაქვს ჩადენილი, რომლებსაც აქ ვერ ვხედავ!“

აბუ ზერრის გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალს, ამ ამბის მოყოლის შემდეგ ისე გაეღიმა, რომ წინა კბილები გამოუჩნდა.[1]

აბდულლაჰ იბნ მესუდის გადმოცემულ ჰადისშიც წმინდა შუამავლის სიცილია აღწერილი. „წმინდა შუამავალმა ერთი ასეთი ჰადისი მოგვიყვა: „მე ჯოჯოხეთიდან ყველაზე ბოლოს გამომსვლელი ადამიანის მდგომარეობის შესახებ ყველაფერი ვიცი! ის ჯოჯოხეთიდან ფორთხვით გამოვა. შემდეგ მას ეტყვიან:

– აბა, სამოთხეში შედი! ამის შემდეგ ეს ადამიანი სამოთხის გზას დაადგება. როდესაც სამოთხის კარებთან მივა, შიგ შეიხედავს და დაინახავს, რომ ყველა ადგილი დაკავებულია, იქაურობა სავსეა. ის უკან დაბრუნდება და იტყვის:

– ღმერთო, ყველას თავისი ადგილი დაუკავებია, შესასვ-

1. მუსლიმი, იმანი, 314.





ლელიც კი არსად არის! ამ დროს მას ეტყვიან:

– გახსოვს, რამდენად უსაზღვრო იყო დედამიწა?

ის უპასუხებს:

– დიახ, მახსოვს, დიდო ალლაჰო!

– ასეთ შემთხვევაში შენ შეგიძლია რაც გსურს – ყველაფერი მომთხოვო! მონა-მსახური ალლაჰს სთხოვს რაც სურს და მას ის მიეცემა და გაუათმაგდება. ამის შემდეგ ალლაჰი მიმართავს:

– შენ რაც ითხოვე, უკვე შეგისრულდა და გარდა ამისაა დედამიწაზე ათჯერ მეტი ფართი სამოთხეში დამატებით მოგეცა. ადამიანი იტყვის:

– ღმერთო, განა მასხრად მიგდებთ?! შენ ხომ ყველაზე სამართლიანი მმართველი ხარ?!"

აბდულლაჰ იბნ მესუდის გადმოცემით, როდესაც წმინდა შუამავალი ამ ამბავს ყვებოდა ისე გაეღიმა, რომ წინა კბილები გამოუჩნდა.[1]

ღიმილის და სიცილის წესები ჩვენ ალლაჰის შუამავლის სწავლების შუქზე უნდა შევისწავლოთ. რა თქმა უნდა, ხუმრობის ან სასიხარულო ამბის გაგებისას ნებისმიერი ადამიანი გაიღიმებს, მაგრამ ხმამაღლა ხარხარი არ შეიძლება. ამ საკითხის შესახებ ძალიან ბევრი რჩევა და ბრძანება საჭირო არ არის, რადგან ზემოთ მოყვანილი მაგალითებიდან სრულად არის გასაგები, თუ როგორ უნდა მოიქცეს მუსლიმანი ადამიანი. წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„ბევრი არ იცინოთ, ბევრი სიცილი გულის მომკვლელია!"*[2] ასევე, წმინდა შუამავალი ბრძანებს: *„თქვენ რომ ის იცოდეთ, რაც მე ვიცი, მაშინ ცოტას იცინებდით და ბევრს იტირებდით!"*[3] ამ ჰადისით წმინდა შუამავალმა აღნიშნა, რომ იმ ქვეყნის მოსაგე-

1. მუსლიმი, იმანი, 308. თირმიზი, ჯეჰენნემი, 10.
2. თირმიზი. ზუჰდი, 2.
3. ბუჰარი, თეფსირი, 5-12.



ბად ტირილი, სიცილზე უკეთესია. ამ საკითხთან დაკავშირებით ალლაჰი ბრძანებს:

فَلْيَضْحَكُواْ قَلِيلاً وَلْيَبْكُواْ كَثِيراً جَزَاء بِمَا كَانُواْ يَكْسِبُونَ

**„დაე, მათ ცოტა იცინონ, მათ ხომ ბევრი იტირონ საზღაურად იმისა რასაც სჩადიან.“[1]**

## 10. ხუმრობის წესები

***ხუმრობა ყველა კარგია, თუკი ზომიერების ფარგლებშია.***

კასტანმონლი ბაიანი

ხუმრობა ადამიანებს ამშვიდებს, სიყვარულისა და მეგობრობის განმტკიცებაში ეხმარება. ხუმრობა დადებითი მნიშვნელობის მქონე, ერთ-ერთი გასართობი მეთოდია. წმინდა შუამავალიც ხანდახან იხუმრებდა ხოლმე. თანამიმდევრებიც მის ასეთ მოქმედებას სიხარულით ესალმებოდნენ. მაგრამ ზოგიერთი სახის ხუმრობა, როგორიცაა: ტყუილი, დაცინვა, დამცირება და ასე შემდეგ – აკრძალულია. წმინდა შუამავლის ხუმრობაში უარყოფითი ზეგავლენა არასდროს შეიმჩნეოდა.

წმინდა შუამავლის ხუმრობაში სიმართლის კვალი აუცილებლად ჩანდა. მას ყოველთვის არასწორად მიაჩნდა ტყუილზე აგებული ხუმრობა. აბუ ჰურაირეს გადმოცემის მიხედვით, ერთმა თანამიმდევარმა წმინდა შუამავალს უთხრა:

– წმინდა შუამავალო! ჩვენ ხუმრობას გვიკრძალავ, მაგრამ თქვენ თვითონ ამას აკეთებთ!

წმინდა შუამავალმა უპასუხა:

1. სურა თევბე, აიათი 82.

„– დიახ, მაგრამ მე მხოლოდ სიმართლით ვხუმრობ!“[1] კიდევ ერთ ჰადისში წმინდა შუამავალი ბრძანებს: *„სირცხვილი იმ ადამიანს, ვინც ხალხის გასაცინებლად ტყუის!“ სირცხვილი მათ, ვინც ასე იქცევა!“*[2]

გაგაცნობთ სიმართლეზე დაფუძნებულ წმინდა შუამავლის ხუმრობის რამდენიმე მაგალითს:

ერთმა კაცმა წმინდა შუამავლისგან სამგზავროდ აქლემი ითხოვა. წმინდა შუამავალმა უთხრა:

„– კარგი, შენ დედალი აქლემის კოზაკზე შეგსვამ!“ კაცმა გაიკვირვა და წმინდა შუამავალს ჰკითხა:

– წმინდა შუამავალო,მე დედალი აქლემის კოზაკზე როგორ უნდა შევჯდე, როცა ის ვერ მზიდავს?! წმინდა შუამავალს გაეღიმა და უპასუხა:

– აქლემთაგან დიდიც და პატარაც დედალი აქლემის შვილები არ არიან?!“[3]

ერთხელ ერთი მოხუცებული ქალბატონი წმინდა შუამავალთან მივიდა და სთხოვა:

– წმინდა შუამავალო, სამოთხეში შესვლისთვის ჩემთვის ალლაჰს შეევედრე! წმინდა შუამავალმა უპასუხა:

„სამოთხეში მოხუცი ქალბატონები ვერ შევლენ!“

გაცემული პასუხის მნიშვნელობას ქალბატონი ვერ მიხვდა და ტირილი დაიწყო. შემდეგ წმინდა შუამავალმა მას აუხსნა:

„ხნიერი ქალბატონები სამოთხეში მოხუცებული სახით კი არა, გაახალგაზრდავებული შევლენ. ალლაჰი ყურანში ბრძანებს:

إِنَّا أَنشَأْنَاهُنَّ إِنشَاء فَجَعَلْنَاهُنَّ أَبْكَاراً عُرُباً أَتْرَاباً لِّأَصْحَابِ الْيَمِينِ

1. თირმიზი, ბირრი, 57.
2. აბუ დავუდი, ედები, 80.
3. თირმიზი, ბირრი, 57.



**„ჩვენ, ისინი ხელახლად შევქმენით, ისინი მარადიულ ქალწულებად და თავიანთი ქმრებისთვის საყვარელი თანატოლება დ ვაქციეთ.“[1]**

ერთხელ პოეტმა აბბას იბნ მირდასმა, სამხედრო ნადავლიდან დანაწილებული ქონების წილის გამო, წმინდა შუამავლის მისამართით სასაყვედურო ლექსი თქვა. წმინდა შუამავალმა ეს ამბავი რომ გაიგო, მას დაუძახა და უთხრა:

„შენ ენა უნდა მოგჭრა!“ ამასთან დაკავშირებით, წმინდა შუამავალმა ბილალი ჰაბეში წინასწარ გააფრთხილა, რომ გასაჩუმებლად მისთვის ტანსაცმელი მიეცა.

„– ბილალ წაიყვანე და გააჩუმე!“

ბილალმა აბბასს ხელი მოკიდა და წაიყვანა. აბბასმა ყვირილი დაიწყო:

– წმინდა შუამავალო! ენა უნდა მომჭრას, მუჰაჯირებო, ენა უნდა მომჭრას, ანსარებო ენა უნდა მომჭრას! ბილალს კი მაინც მიჰყავდა. როცა აბბასმა ყველანაირ ზღვარს გადააჭარბა, ბილალმა ჩასჩურჩულა:

– გაჩუმდი! წმინდა შუამავალმა ტანსაცმლის მოცემით შენი გაჩუმება დამავალა. დაბოლოს, ბილალი ჰაბეშმა აბბასს გასაჩუმებლად კიდევ ერთი ხელი ტანსაცმელი დაუმატა.[2]

ენეს იბნ მალიქი გადმოგვცემს:

უდაბნოში მცხოვრებ ერთ-ერთ ადამიანს სახელად ზაჰირი ერქვა. ეს ადამიანი ყოველი მოსვლისას, წმინდა შუამავალს, უდაბნოში მისი ხელით მოყვანილ ხილს აძლევდა, წასვლისას კი წმინდა შუამავალი მას ისეთ რამეებს გაატანდა, რაც უდაბნოში არ მოდიოდა და ასე ბრძანებდა:

„– ზაჰირი ჩვენი უდაბნო, ჩვენ კი მისი ქალაქი ვართ!“

წმინდა შუამავალს ზაჰირი ძალიან უყვარდა. შეხედულებით, ანუ ფიზიკური აღნაგობით ის ზაჰირი ძალიან ლამაზი ადამი-

1. სურა ვაყია, აიათები 35-38; ჰეისემი, 10, 419. თირმიზი, შემაილი, გვ. 91-92.
2. იბნ სადი, 4, 273.





ანი არ იყო. ერთხელ, როდესაც ზაჰირი ვაჭრობით იყო დაკავებული, წმინდა შუამავალი უკნიდან მიეპარა და თვალებზე ხელები ააფარა. ზაჰირმა უთხრა:

– რომელი ხარ, გამიშვი ხელი! – თქვა და შეეცადა გათავისუფლებულიყო, მაგრამ როცა მიხვდა, რომ წმინდა შუამავალი იყო, დაწყნარდა, დამშვიდდა და შეეცადა მას უფრო გულთბილად ჩახუტებოდა. ამის შემდეგ წმინდა შუამავალმა განაცხადა:

„ეს მონა გასაყიდია, მისი ყიდვის მსურველი ხომ არავინაა?“

ზაჰირმა დაბალი და მწუხარე ხმით წარმოთქვა:

– წმინდა შუამავალო! ჩემისთანა უსაქმურ მონაში ერთ ცენტაოსაც არავინ გადაიხდის. წმინდა შუამავალმა უპასუხა:

„არა, ზაჰირ, შენ ალლაჰისთვის ძალიან ძვირფასი ადამიანი ხარ!“[1]

ზაჰირი სინამდვილეში თავისუფალი ადამიანი იყო. წმინდა შუამავალი მის მიმართ მსახურს, მონას, მორჩილსა და სხვა სიტყვებს იმ მნიშვნელობით იყენებდა, რომ ის ალლაჰის მონა-მსახური ადამიანი იყო.

მაჰმუდ იბნ რები ამბობს: „მე მახსოვს, როდესაც ხუთი წლის ვიყავი, წმინდა შუამავლისგან ვედროდან წყლის სახეზე შეშხაპუნება.“[2] აქ აღნიშნულია წმინდა შუამავლის ბავშვებთან გახუმრების ერთ-ერთი მეთოდი, მათთან დაახლოება და მათი სიყვარულის მოპოვება.

აგრეთვე, ბავშვობის წლების წმინდა შუამავალთან გატარების გამო, წმინდა ენესი იხსენებს, რომ შუამავალი ხანდახან ბავშვებს ხუმრობით მიმართავდა: „ჰეი, ორყურებიანო!“[3]

წმინდა შუამავალი არა მარტო თვითონ ხუმრობდა ბევრს, არამედ სხვის ხუმრობასაც გაგებით ეკიდებოდა. ნუმან იბნ ან-

1. იბნ ჰანბელი, 3, 161.
2. ბუხარი, ილიმი, 18.
3. აბუ დავუდი, ედები, 84.



სარი ერთ-ერთი ცნობილი ხუმარა იყო. ერთხელ მან მედინას, ბაზარში ახალ შემოსული ხილი იყიდა და წმინდა შუამავალი მოინახულა წასვლისას უთხრა:

– წმინდა შუამავალო, ეს ხილი შენთვის ვიყიდე, მას შენ გჩუქნი! ცოტა ხნის შემდეგ, ხილის გამყიდველმა ნუმანისგან ხილის საფასური მოითხოვა. ნუმანმა ის წმინდა შუამავალთან მიიყვანა და უთხრა:

წმინდა შუამავალო, ამ კაცს ხილის საფასური გადაუხადე! წმინდა შუამავალმა ჰკითხა:

„– ნუაიმინ, შენ ეს ხილი საჩუქრად არ მოგიტანია?“

ნუაიმინმა უპასუხა:

– წმინდა შუამავალო, როდესაც ვიყიდე, ფული არ მქონდა, მაგრამ მინდოდა, ეს ხილი შენც გეჭამა და ამიტომ ვიყიდე! წმინდა შუამავალმა გაიცინა და ხილის საფასური გადაიხადა.[1]

თანამიმდევარი სუჰეიბ რუმი წმინდა შუამავალთან დაკავშირებულ ერთ ხუმრობას ასე იხსენებს: „ერთხელ წმინდა შუამავალთან მივედი სუფრაზე პური და ხურმა იყო. მან მიმიწვია მაგიდაზე და პური და ხურმა შემომთავაზა.

იმ დროს თვალის ტკივილი მაწუხებდა. სუფრასთან დავჯექი და ჭამა დავიწყე. წმინდა შუამავალმა მკითხა:

„– თვალი გტკივა და თან ხურმას ჭამ?!“

მე ვუპასუხე:

– რომელ მხარესაც მტკივა, იმ მხარეს არ ვღეჭავ, წმინდა შუამავალო!“ ჩემს პასუხზე წმინდა შუამავალს ისე გაეცინა, რომ კბილები გამოუჩნდა.[2]

ერთხელ წმინდა აიშემ კერძი „ჰარირა“ გააკეთა და წმინდა სევდეც დაპატიჟა. სევდემ შეთავაზებაზე უარი თქვა. ამის გამო წმინდა აიშე გაბრაზდა და უთხრა: „ან ჭამ,ან სახეზე შეგასხამ!“

1. იბნ ჰაჯერი, ელ ისაბე, 3, 570.
2. იბნ მაჯე, ტიბი, 3.





რაკი სევდემ არ ჭამა, წმინდა აიშეს უნდოდა საჭმელი მისთვის სახეზე წაესვა. იქ მყოფმა წმინდა შუამავალმა, რომელსაც არ სურდა მსგავსი რამ მომხდარიყო, სევდეს დაცვა გადაწყვიტა. წმინდა შუამავლის მიერ ამ ამბის მოყოლას გარკვეული ღიმილიც თან ახლდა.[1]

საბოლოოდ, ზემოთ მოყვანილი უამრავი მაგალითი ხუმრობის სხვადასხვა ფორმის ნიმუშებია. ყოველი მუსლიმანი ადამიანი ვალდებულია წმინდა შუამავლისგან აიღოს მაგალითები, და ისე იხუმროს. აგრეთვე, ყურადსაღებია გახუმრების დროს ტყუილი არ ითქვას. გარდა ამისა, ხუმრობას თავისი ზღვარი უნდა ჰქონდეს და ზღვარს არ უნდა გასცდეს. გადაჭარბებული ხუმრობა სუნნეთისთვის შეუფერებელი საქციელია.

## 11. ცხვირის დაცემინებისა და მთქნარების წესები

მთქნარება – უძილობის, დაღლილობის ან მოწყენის დროს ადამიანის მიერ პირის დაღებით ღრმად ჩასუნთქვა-ამოსუნთქვას ეწოდება.

ცხვირის დაცემინება – ადამიანის ორგანიზმში დაგროვილი ჰაერის ნაკადის პირისა და ცხვირის საშუალებით ერთდროულად გარეთ გამოფრქვევაა. ასეთი მოქმედების დროს ადამიანის ორგანიზმი ისვენებს. აქედან გამომდინარე, ორივე მათგანი ადამიანის ორგანიზმის განტვირთვას იწვევს. წმინდა შუამავლის თქმით, ცხვირის დაცემინება – ალლაჰის, ხოლო მთქნარება ეშმაკის მოსაწონი საქციელია. იგი ასე ბრძანებს:

*„როდესაც ვინმეს დამთქნარება მოუნდება, თუკი შესაძლებელია შეეცადოს მისგან თავის შეკავებას, რადგან დამთქნარებისას ეშმაკი დასცინებს!“*[2] ერთ-ერთი სხვა ვერსიის მიხედვით კი: „დამთქნარების დროს პირზე ხელი აიფარეთ, რადგან ეშმაკი პირში არ შეგივარდეთ!“[3]

1. ჰეისემი, 4, 315-316.
2. ბუჰარი, ედები, 125.
3. მუსლიმი, ზუჰდი, 57-58.



ჰადისში აღნიშნული მთქნარება, უმეტეს შემთხვევაში, ჭამა-სმის ანუ უნორმო კვების, ძილის წინ და უსაქმურობის პერიოდში ხდება. ამიტომ მთქნარება მიზანშეწონილი საქციელი არ არის. თუ შესაძლებელი იქნება, მისგან თავი უნდა შევიკავოთ. თუ ამას ვერ მოვახერხებთ, მაშინ პირზე ხელი უნდა მივიფაროთ.

მთქნარების თავიდან ასაცილებლად მრავალი ხერხი არსებობს. ყველაზე უფრო მნიშვნელოვანია, ნამაზის ლოცვის წინ, შემდეგ რამეებზე გამახვილდეს ყურადღება:

– საპირფარეშოში ქცევის წესების დაცვა;

– ყოველი ნამაზის ლოცვის წინ ახალი აბდესის აღება;

– ლოცვის დაწყების წინ, „ხელების მაღლა აწევით"

– ეშმაკისგან ალლაჰის დახმარებისა და დაცვის თხოვნა;

ამ საკითხთან დაკავშირებით წმინდა შუამავლის რჩევები ასეთია:

„თუკი თქვენგან ვინმეს ცხვირს დააცემინებს, მაშინვე „ელხემდულილლაჰ" – უნდა თქვას. მასთან მყოფმა ადამიანმა კი მას „იერხემუქელლაჰ" (ალლაჰი იყოს შენი მფარველი)!" – უნდა უთხრას. ხოლო ვისაც ცხვირის ცემინება ჰქონდა, უნდა უპასუხოს: „იეჰდიქუმულლაჰუ ვე იუსლიჰუ ბალექუმ" (ალლაჰმა მოგცეს გამარჯვება და სიკეთე)!"[1]

ცხვირის დაცემინებას ადამიანის ყველა ორგანო შეიგრძნობს. მედიცინის წამყვანი თანამშრომლების თქმით, ეს ადამიანის ორგანიზმის, ჯანმრთელობისთვის სასარგებლო მოვლენაა. ჯანმრთელობა კი ყველაზე ძვირფასი რამ არის. ყველა კარგ რამეს კი მადლობის გადახდა ესაჭიროება. სწორედ ამიტომ არის, რომ ცხვირის დაცემინების შემდეგ ალლაჰის სახელს ვახსენებთ და მას მადლობას ვუხდით. ცხვირის დაცემინების დროს, თუ იმ ადამიანის გვერდით ვინმე იმყოფება, მისი მხრიდან „იერხემუქელლაჰ" – თქმა ერთ-ერთი რჩევათაგანია,

1. ბუჰარი, ედები, 126.

რომელიც მიზანშეწონილად ჩაითვალა. ხოლო იმ შემთხვევაში, თუ ის ადამიანი, ვისაც ცხვირის დაცემინება ექნება „ელხემ-დულილლაჰ“ – არ იტყვის, მის გვერდით მყოფი ადამინებისგან გამოხმაურება საჭირო აღარ არის. წმინდა ენესი გადმოგვცემს, რომ წმინდა შუამავლის გვერდით მყოფ ორ ადამიანს ცხვირს დააცემინა. წმინდა შუამავალმა ერთს მათგანს „იერხემუქელ-ლაჰ“ უთხრა. მეორეს კი – არაფერი. ვისაც წმინდა შუამავალმა არაფერი უთხრა, ის შუამავალს შეეკითხა:

– წმინდა შუამავალო! ცხვირის დაცემინების დროს იმ ადა-მიანს „იერხემუქელლაჰ“ – უთხარი, მე კი არაფერი. წმინდა შუამავალმა უპასუხა:

„– იმ ადამიანმა ცხვირის დაცემინების შემდეგ „ელხემდუ-ლილლაჰ“ თქვა, შენ კი არაფერი გითქვამს.[1]

წმინდა შუამავლმა პირველს ალლაჰის წყალობა იმიტომ ისურვა, რომ ის ყოველთვის ფიქრებით ღმერთთან იყო, მეორეს კი თავისი გამჩენი დავიწყებული ჰყავდა, რის გამოც მისი წყ-ალობა დაკარგა.

ვისაც ზედიზედ რამდენჯერმე ცხვირს დააცემინებს,ყოველი დაცემინებისას გამოხმაურება საჭირო არ არის. ასეთი შემთხ-ვევის შესახებ, ჰადისში ნაბრძანებია: „ცხვირის დამცემინებელ ადამიანს სამჯერ „იერხემუქელლაჰ“ – უთხარი, ხოლო თუ მას მას შემდეგ კიდევ რამდენჯერმე დააცემინებს, არაფრის თქმა საჭირო აღარ არის!“[2]

დღევანდელ ცხოვრებაში ხშირია შემთხვევები, როდესაც ცხვირის დაცემინების დროს სხვადასხვაგვარად ხდება ურთ-იერთპასუხი. აი, ერთ-ერთი ვარიანტი: როდესაც ერთ ადამიანს ცხვირს დააცემინებს, მეორე ეუბნება – „დიდხანს სიცოცხლე!“ ის კი პასუხობს – „მადლობთ!“ ასეთი ურთიერთმიმართვა, რა თქმა უნდა, ცუდად არ ისმის, მაგრამ ამ წესს წმინდა შუამავ-ლის სუნნეთთან არანაირი კავშირი არ აქვს.

1. ბუჰარი, ედები, 127.
2. აბუ დავუდი, ედები, 92.



ამ ყველაფრიდან შესაძლებელია საბოლოო დასკვნის გამოტანა. ცხვირის დაცემინების დროს ადამიანი უნდა ეცადოს, ხმამაღლა არ გამოუვიდეს და ამ დროს პირზე ხელი ან რაიმე ნაჭერი აიფაროს. ასეთი მოქმედებები წმინდა შუამავლის სუნნეთებია. წმინდა შუამავალი ცხვირის დაცემინების დროს პირზე ხანდახან – ხელს, ხანდახან კი რაიმე ნაჭერს აიფარებდა და რამდენიც შეეძლო, ხმას იდაბლებდა.[1]

## 12. მოგზაურობის წესები

***„დიდო ალლაჰო! ჩემი იმ თანამიმდევრების საქმეები აავსე დოვლათით, ვინც დილაადრიან შეუდგებიან საქმეს!“***

აბუ დავუდი, ჯიჰადი, 78

მოგზაურობა – ადამიანების მიერ გადაუდებელი და აუცილებლად შესასრულები საქმეა. ეს მოგზაურობები შეიძლება იყოს, როგორც სამხედრო-სავალდებულო, ასევე, ცოდნა-განათლების მიღების, ვაჭრობის და კიდევ სხვადასხვა მიზეზის გამო. რაც მთავარია, ეს მოგზაურობა წმინდა შუამავლის ინტერესების საწინააღმდეგო არ უნდა იყოს.

მოგზაურობების ძირითადი პირობა – ალლაჰის კმაყოფილების მოპოვებ – მისი ნაბრძანები კანონების დაცვით უნდა განხორციელდეს. მოგზაურობის შესახებ ალლაჰი ყურანში ბრძანებს:

قُلْ سِيرُواْ فِي الأَرْضِ ثُمَّ انظُرُواْ كَيْفَ كَانَ عَاقِبَةُ الْمُكَذِّبِينَ

**„უთხარი (მუჰამმედ): მოიარეთ დედამიწა და ნახეთ როგორი**

1. აბუ დავუდი, ედები, 98.

**იყო (ჭეშმარიტების) სიცრუედ შემრაცხავთა აღსასრული.!“[1]**

قُلْ سِيرُوا فِي الْأَرْضِ فَانظُرُوا كَيْفَ بَدَأَ الْخَلْقَ ثُمَّ اللهُ يُنشِئُ النَّشْأَةَ الْآخِرَةَ إِنَّ اللهَ عَلَى كُلِّ شَيْءٍ قَدِيرٌ

**„უთხარი: იმოგზაურეთ დედამიწაზე და ნახეთ: „როგორც გააჩინა ალლაჰმა პირველი ქმნილება, ასევე საბოლოო ქმნილებასაც გააჩენს. ჭეშმარიტად, ყველაფერი უზენაესი ალლაჰის ძლევამოსილებაა!“[2]**

ყურანი ადამიანს კარგი განზრახვითა და სურვილებით მოგზაურობას ურჩევს. ამ განზრახვით მოგზაურობაში მყოფები, რომლებიც მოინანიებენ თავიანთ ცოდვებსა და შეცდომებს, ღვთისმსახურნი იქნებიან. ისინი ალლაჰის წინაშე რუქუსა და სეჯდეს გააკეთებენ, მათ ალლაჰი აქებს და სამახარობლოს ჰპირდება.[3] ამის გამო, წმინდა ომარის ხალიფობიდან დაწყებული დღემდე, ისლამურ სამყაროში მუსლიმანი ადამიანის გზაში მშვიდობიანი მგზავრობა და მისთვის დასასვენებელი ადგილების შექმნა სერიოზულ საქმედ იქნა მიჩნეული.

ალლაჰის მიერ ისლამში მუსლიმანი ადამიანისთვის დაკანონებული საკითხების შესრულების აუცილებლობა ყოველთვის უპირველესი მოვალეობაა. ამის მიუხედავად, სწორედ მოგზაურობის პერიოდია ერთ-ერთი მდგომარეობა, როდესაც ალლაჰი ადამიანს თავის მოვალეობას ცოტათი უმსუბუქებს. მაგალითად, იმ სავალდებულო ნამაზების, რომლებიც ოთხი მუხლით სრულდება, ალლაჰი მორწმუნისგან ოთხი მუხლის ნაცვლად, ორის შესრულებას მოითხოვს. აგრეთვე, მას ადამიანის მდგომარეობის მიხედვით, მარხვის შეწყვეტის ნებას აძლევს და მოგზაურობის დასრულების შემდეგ მოითხოვს მის შესრულებას. აგრეთვე, ჯუმა ნამაზის ლოცვასთან, ზექათის გადახდასა და ყურბნის დაკვლასთან დაკავშირებით არსებობს კონკრე-

1. სურა ენამი, აიათი 11.
2. სურა ანქებუთი, აიათი 20.
3. სურა თევბე, აიათი 112.



ტული შეღავათები.

ალლაჰის შუამავალმა გადაადგილების, ჯიჰადისა და ჰაჯრის მიზნით მრავალი მოგზაურობა ჩაატარა. თითოეული ეს მოგზაურობა ჩვენთვის საუკეთესო მაგალითია.

წმინდა შუამავალი მოგზაურობას ძირითადად ხუთშაბათ დღეს იწყებდა. სხვა დღეს სამოგზაუროდ წასვლა, მის ცხოვრებაში იშვიათი მოვლენა იყო.[1]

წმინდა შუამავლის მიერ ხუთშაბათ დღეს მოგზაურობის დაწყებას გარკვეული მიზეზები გააჩნდა. ამ დღეს ადამიანის საქმიანობის შესახებ ალლაჰს ანგარიში ბარდება.[2] წმინდა შუამავალი მოგზაურობას ალლაჰის კმაყოფილების მოპოვებით ასრულებდა და მას ერთ-ერთ სასიკეთო საქმედ მიიჩნევდა. ამიტომ მუსლიმანი ადამიანები ვალდებული არიან მას დიდი ყურადღება მიაქციონ.

მოგზაურობის დაწყება დილაადრიან, სიგრილეში უკეთესია, რათა დიდი მანძილის დაფარვა მოხერხდეს. წმინდა შუამავალი ბრძანებს: „დიდო ალლაჰო! ჩემი იმ თანამიმდევრების საქმეები აავსე დოვლათით, ვინც დილაადრიან შეუდგებიან საქმეს!“ ის ჯარსაც ყოველთვის დილაადრიან გაამგზავრებდა მისიის შესასრულებლად.[3] „დილით ადრე ამდგომი გზას იპოვის!“

დილით ადრე ადგომა და საქმის დაწყება წარმატების ნიშანია. ეს არა მარტო სამოგზაუროდ წასვლის, არამედ, ვაჭრობის, სწავლისა და სხვა საქმეების გაკეთების შემთხვევაშიც აუცილებელია. ამიტომ ასეთი ძვირფასი დრო ტყუილად კი არ უნდა დავკარგოთ და უნდა შევეცადოთ ის მაქსიმალურად გამოვიყენოთ. ერთ-ერთი თანამიმდევარი – საჰირ იბნ ვედა, რომელიც ვაჭრობით იყო დაკავებული, აღნიშნავს, რომ დილით ადრე ადგომითა და ვაჭრობით მას ყოველთვის სიუხვე ჰქონდა და დარწმუნებული იყო, რომ ეს დილაადრიან დაწყებული

1. ბუჰარი, ჯიჰადი, 103. აბუ დავუდი, ჯიჰადი, 77.
2. მუსლიმი, ბირრი, 35.
3. აბუ დავუდი, ჯიჰადი, 78.

საქმის გამო ხდებოდა.[1]

წმინდა შუამავალი სამოგზაუროდ წასვლის წინ, როდესაც აქლემზე შეჯდებოდა და კარგად მოეწყობოდა, სამჯერ ყურანის ამ აიათს კითხულობდა:

سُبْحانَ الَّذِي سَخَّرَ لَنَا هَذَا وَمَا كُنَّا لَهُ مُقْرِنِينَ

**„ქება დიდება მას, ვინც დაგვიმორჩილა ჩვენ ის, ჩვენ ამას ვერასდროს შევძლებდით.[2]**

ამ შემდეგ კი ალლაჰს ასე შეევედრებოდა:

*„დიდო ალლაჰო! ამ მოგზაურობაში შენგან სიკეთეს მოველით და შენი დიდი დახმარების იმედი გვაქვს! ღმერთო, ეს მოგზაურობა გაგვიადვილე და შორი გზა შეგვიმოკლე! ღმერთო, მოგზაურობაში ჩემი დამხმარე და სახლში დატოვებული ჩემი ოჯახის პატრონი შენ ხარ! ღმერთო, მგზავრობის გაჭირვებებისგან, უსიამოვნო მოვლენებისგან და დაბრუნებისას ქონების, ბავშვებისა და ოჯახის შესახებ ცუდი ამბისგან შენ დაგვიცავი! შენზე ვართ მონდობილი.“*

წმინდა შუამავალი მოგზაურობიდან დაბრუნების შემდეგაც იგივე სიტყვებს იმეორებდა და ამ წინადადებას ამატებდა:

*„ჩვენ, მოგზაურობიდან დაბრუნებული, მონანიებული, ღვთისმსახურნი და ალლაჰისთვის მადლობის გადამხდელი ადამიანები ვართ.“[3]*

ამ ვედრებით წმინდა შუამავალმა სამოგზაუროდ წამსვლელი ყველა ადამიანის იმ წუხილისა და დარდის შესახებ ალლაჰს დახმარება სთხოვა, რაც ყველა იქ წამსვლელს აწუხებს.

კეთილშობილი მუჰამედ შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) სამოგზაუროდ გამგზავრებისას, შეჯდებოდა რა აქლემზე, ყოველთვის სურა „ხაშრის“ ამ აიათს კითხულობდა:

1. თირმიზი, ბუიუ, 6.
2. სურა ზუჰრუფი, აიათი 12.
3. მუსლიმი, ჰაჯი, 425. აბუ დავუდი, ჯიჰადი, 72.



وَقَالَ ارْكَبُواْ فِيهَا بِسْمِ اللهِ مَجْرَاهَا وَمُرْسَاهَا إِنَّ رَبِّي لَغَفُورٌ رَّحِيمٌ

**„და უთხრა: „ჩასხედით მასში, ალლაჰის სახელითაა მისი ცურვაც და გაჩერებაც უეჭველად, ჩემი ღმერთი შემნდობი და შემწყნარებელია“.[1]**

წმინდა შუამავალთან ერთად მყოფი თანამიმდევრები, მთაზე ასვლისას,– „ალლაჰუექბერს“ წარმოთქვამდნენ, ხოლო, დაბლა დაშვებისას, სამჯერ „სუბჰანელლაჰს“ წარმოთქვამდნენ.[2] თუკი ჰაჯობიდან ან ლაშქრობიდან ბრუნდებოდნენ, მაღალ ადგილას ავიდოდნენ და ხმამაღლა „ალლაჰუექბერს“ ყვიროდნენ. შემდეგ ალლაჰის შუამავალი კითხულობდა.

*„ალლაჰის გარდა სხვა ღმერთი არ არსებობს, მას შემცვლელი არ ჰყავს, ყველაფრის ბატონ-პატრონი ის არის. მთელი ძალაუფლება მის ხელშია. მას ყველაფრის შექმნის ძალა შესწევს. ჩვენ მოგზაურობიდან დაბრუნებული ცოდვებმონანიებული ღვთისმსახურები და ალლაჰზე მადლობის გადამხდელი ადამიანები ვართ, ალლაჰმა მოცემული სიტყვა შეასრულა, მის მსახურებს დაეხმარა და მოწინააღმდეგეები გაანადგურა!“[3]*

წმინდა შუამავალი მოგზაურობის დროს ალლაჰს იხსენებდა და ღვთისმსახურებას ეწეოდა, ყველაფერში ზომიერებას იცავდა და თანამიმდევრებსაც ასეთი მოქცევისაკენ მოუწოდებდა. ამასთან დაკავშირებით აბუ მუსა ელ ეშარის მიერ გადმოცემული ჰადისი ძალზე მნიშვნელოვანია:

„ჩვენ, ერთ-ერთი მოგზაურობის დროს, წმინდა შუამავალთან ერთად ვიყავით. მაღლობზე ასვლისას „ალლაჰუექბერ ლაა ილააჰე ილლელლაჰის“ – ხმამაღლა წარმოთქმა დავიწყეთ. ამის გამო, წმინდა შუამავალმა ბრძანა: „მუსლიმანებო, თავს ძალას ნუ ატანთ. თქვენ ისეთ ვინმეს არ ესაუბრებით, ვინც ყრუა ან აქ არ იმყოფება. ალლაჰი ყოველთვის თქვენ გვერდით არის, მას

1. სურა ჰუდი, აიათი 41.
2. აბუ დავუდი, ჯიჰადი, 72.
3. ბუჰარი, ჯიჰადი, 158. მუსლიმი, ჰაჯი, 428.





ესმის და ისე ახლოსაა, ვიდრე თქვენ ერთმანეთთან ხართ!“[1]

წმინდა შუამავალი მოგზაურობისას ალლაჰს ასე ევედრებოდა *„დედამიწავ, ჩემი და შენი ღმერთი ალლაჰია! მე მივმართავ მას იმ არსებებისაგან შესაფარებლად, რომლებიც მასში და მასზე ბინადრობენ. მე ვთხოვ მას, დიდი გველების, სხვა გველების, ლომების, მორიელების კბენის, მათი სიბოროტისგან, ვინც აქ დაიბადა და ვინც აქ ბადებს, დამიფაროს!“*[2] „სადმე გადასასვლელზე დაბანაკებისას შუამავალი თანამიმდევრებს ურჩევდა ასე შევედრებოდნენ ალლაჰს, რათა რაიმე ზიანი არ მოსვლოდათ:

*„გაჩენილთაგან მოსალოდნელი უსიამოვნებებისგან ალლაჰის აიათებს, თვისებებსა და სახელებს შევეფარები!“*[3]

ადამიანი ვალდებულია შეეცადოს, სამოგზაუროდ მარტო არ წავიდეს. ნათქვამია: „ჯერ ამხანაგი, მერე მოგზაურობა.“ ამიტომ თითოეული ადამიანი უნდა ცდილობდეს, სამოგზაუროდ წასვლის წინ, კარგი ამხანაგი იშოვოს. შეიხი მმაჰმუდ აზმი თვლიდა რა მარტოდ მოგზაურობას უჭკუო ადამიანის საქციელად, წერდა: თუკი შენ ჭკვიანი ხარ, მარტოდ გზას ნუ დაადგები, რადგან სიმარტოვეში უამრავი უბედურებაა მოსალოდნელი.

მოგზაურობის დროს, სხვადასხვა გაჭირვებების გარდა, მოსალოდნელია გაუთვალისწინებელი პრობლემებიც. ამიტომ, აუცილებლად ადამიანთა ერთიმეორეზე დახმარება აუცილებელი გახდება. შეიძლება ვინმეს ბავშვი ავად გაუხდეს, ვიღაცას შეიძლება საჭმელი გაუთავდეს, ვიღაცას ცხოველი დაუდგეს, ვის მანქანა გაუფუჭდეს და ა. შ. მოგზაურობა ჯოჯოხეთის ერთ-ერთი ნაწილია (არაბული დამწერლობით, მათ შორის მხოლოდ ერთ წერტილშია განსხვავება). ამიტომ ასეთი პირობების მოლოდინში, გვერდით მდგომი ადამიანი აუცილებლად საჭიროა. ეს ისლამის კანონი და ადამიანური ვალია.

1. ბუჰარი, ჯიჰადი, 131. მუსლიმი, ზიქრი, 44.
2. აბუ დავუდი, ჯიჰადი, 75.
3. მუსლიმი, ზიქრი, 54-55.



აბუ საიდი ასეთ ისტორიას გადმოგვცემს:

„წმინდა შუამავალთან ერთად მოგზაურობაში ვიყავი. ამ დროს აქლემზე მჯდარი ერთი კაცი დახმარების სათხოვნელად მოვიდა და აქეთ-იქით ყურება დაიწყო, რათა დახმარება ეთხოვა. წმინდა შუამავალმა თანამიმდევრებს უბრძანა:

*„ვისაც სათადარიგო სამგზავრო ცხოველი ჰყავს, იმას მისცეს, ვისაც არ ჰყავს. ვისაც საჭმელი ბლომად აქვს, იმას მისცეს, ვისაც საჭმელი გაუთავდა!“ ამგვარად, ყველა სახის ქონება ჩამოთვალა, რითაც ყველანი განცვიფრებული დავრჩით.“*[1]

ჯაბირის გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალმა ერთ-ერთ მოგზაურობაში წასვლის წინ ხალხს ასე მიმართა:

„მუჰაჯირებო და ანსარებო! თქვენ შორის არიან ძმები, ვისაც ნათესავები და ქონება არ გააჩნია. მოდით თითოეულმა თქვენგანმა, ორი ან სამი მათგანი, თან წაიყვანოს!“ სინამდვილეში კი, ჩვენ ერთ ცხოველზე რიგროგობით ორი ადამიანი ვჯდებოდით. მაგრამ მე კვლავ ორი კაცი ავიყვანე. გზად, მე ჩემს აქლემზე როგორც მათ, მხოლოდ ერთხელ შეჯდომის უფლება მქონდა.[2]

ჯაბირი კიდევ ერთ გადმოცემაში ბრძანებს, რომ წმინდა შუამავალი, მოგზაურობის დროს, ხალხს უკან მისდევდა და იმ ადამიანებს ეხმარებოდა ვისაც გაუჭირდებოდა. აგრეთვე, ზოგიერთი მათგანისთვის, ვისაც ძალიან გაუჭირდებოდა, ალლაჰს ევედრებოდა.[3] მოგზაურობის დროს ყურადღება უნდა მიექცეს იმ გარემოებასაც, რომ ადამიანთა შორის აუცილებლად იქნებიან ისეთები, რომლებიც ნელა დადიან და საერთო მოძრაობაც სწორედ ამის მიხედვით უნდა იქნას გათვალისწინებული. საერთოდ, ჯაჭვის სიძლიერე მისი ყველაზე სუსტი რგოლის მიხედვით იზომება.

მოგზაურობა სწორედ ის სანდო ხერხია, რითაც ადამიანის ხასიათს და ძლიერ და სუსტ მხარეებს თვისებებს, ყველაზე

1. მუსლიმი, ლუკათა, 18.
2. აბუ დავუდი, ჯიჰადი, 34.
3. აბუ დავუდი, ჯიჰადი, 94.

უკეთ ამოიცნობ. შემდეგი მაგალითიც სწორედ ამის დასტურია:

ერთმა ადამიანმა წმინდა ომარის წინაშე ერთი ნაცნობი შეაქო. წმინდა ომარმა ჰკითხა:

– იმ ადამიანთან რაიმე ვაჭრობა, ყიდვა-გაყიდვა გაკავშირებდა?

– არა.

– მისი მეზობელი იყავი?

– არა.

– ერთად როდესმე იმოგზაურეთ?

– არა.

შემდეგ წმინდა ომარმა უთხრა:

– მაშინ, შენ ისეთ ვინმეზე საუბრობ, რომელსაც საერთოდ ვერ იცნობ.

უფრო მეტად მნიშვნელოვანი ჰაჯობის მოგზაურობაა. როდესაც დიდი ხალხმრავლობაა, ის ადამიანის ფიზიკურ დაღლასაც იწვევს. ამიტომ, ასეთ შემთხვევაში ყველაზე მეტი თავშეკავება და მოთმინება გვმართებს, რადგან თავი ცუდი საქციელისა და სიტყვებისგან, რადგან ამ დროს ყოველგვარი ცოდვის ჩადენისგან დავიცვათ.

მოგზაურობის დროს მიღწეული შედეგის შემდეგ, საჭიროა, სწრაფად უკან დაბრუნება. ამის შესახებ წმინდა შუამავალი ერთ ჰადისში ბრძანებს:

*„სამოგზაუროდ წასული ადამიანი, როდესაც თავის საქმეს მორჩება, სასწრაფოდ სახლში დაბრუნდეს!“*[1]

თითოეულ ადამიანს ოჯახში, საკუთარ თავის ჩათვლით, ყველას მიმართ გარკვეული უფლება-მოვალეობა გააჩნია. ეს თითოეული ადამიანისათვის მეტად მნიშვნელოვანი საკითხია და დიდი ყურადღების მიქცევას საჭიროებს.

1. ბუხარი, უმრე, 19. მუსლიმი, იმარე, 179.



წმინდა შუამავალმა ოჯახიდან დიდი ხნით წასულ წევრს ღამით მოულოდნელად დაბრუნების ნება არ მისცა.[1]

ენეს იბნ მალიქის გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალი სახლში ღამით არასდროს ბრუნდებოდა. ის ყოველთვის დღისით ან საღამოთი ბრუნდებოდა.[2]

უეჭველია, ასეთ ქცევას გარკვეული მიზეზები გააჩნდა. განსაკუთრებით იმ პერიოდში, როდესაც წინასწარ ამბის მიცემის საშუალება არ არსებობდა. სახლიდან წასული ადამიანების შესახვედრად, საჭიროა, შინ მყოფი წევრები მომზადებული იყვნენ. სახლი წესრიგში მოიყვანონ და რაც გასაკეთებელია, გააკეთონ. თუ მგზავრი შეძლებს და წინასწარ ამბავს გაუგზავნის, მაშინ მისი დაბრუნება მოულოდნელი აღარ იქნება და არც რაიმე პრობლემები შეიქმნება. თუ წინასწარ დაბრუნების ამბავს ვერ მიაწვდის, მაშინ ეს საქმე დღისით უნდა მოგვარდეს.

ქაღბ იბნ მალიქის გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალი მოგზაურობიდან დაბრუნებისას პირველად მეჩეთში შეივლიდა და ორ მუხლ ნამაზს ილოცავდა.[3]

წმინდა შუამავლის ასეთი საქციელი, რა თქმა უნდა, მისასალმებელია,რადგან მოგზაურობიდან მშვიდობიანად დაბრუნებისას, პირველ რიგში, საჭიროა, ალლაჰს მადლობა გადაუხადო. ამას გარდა, აბდესის აღება ადამიანს ყოველგვარი ფიზიკური თუ სულიერი ჭუჭყისგან ათავისუფლებს. მოგზაურობა კი, რაც უნდა მოკლე იყოს, მაინც დამღლელია. დაბრუნების შემდეგ, პირველ რიგში აბდესის აღება და ნამაზის ლოცვა ადამიანს დაღლილობას აუცილებლად მოუხსნის და ის ოჯახში უფრო მხნე და გახარებული მივა. აგრეთვე, ასეთი მოქმედება საშუალებას იძლევა გაიგო ის მნიშვნელოვანი ამბები, რაც შენს არ ყოფნაში მოხდა და ამის მიხედვით, შესაფერისი განწყობით მიხვიდე სახლში.

1. ბუჰარი, ნიქაჰი, 130. მუსლიმი, იმარე, 183.
2. მუსლიმი, იმარე, 180.
3. ბუჰარი, მეღაზი, 79.

## 13. დასაძინებლად მზადება

*„არ დაწვე სეჰერის (მზის ამოსვლის ან ჩასვლის) დროს, რადგან უსიამ-ოვნოდ შეიქმნები და ყოველთვის თქვი – „ელხემდულილლაჰ!“*

იუნუს ემრე

ყოვლისშემძლე ალლაჰმა დღე საკვების მოსაპოვებლად და სამუშაოდ, ხოლო ღამე ძილისა და დასვენებისთვის გააჩინა. ყურანის აიათებში ალლაჰი ბრძანებს:

وَهُوَ الَّذِي جَعَلَ لَكُمُ اللَّيْلَ لِبَاساً وَالنَّوْمَ سُبَاتاً وَجَعَلَ النَّهَارَ نُشُوراً

**„და იგია (ალლაჰი) რომელმაც თქვენთვის ღამე – ტანსაც-მლად, ძილი – მოსასვენებლად დასამშვიდებლად, ხოლო დღე** (ძილიდან) **გამოსაღვიძებლად (და სამუშაოდ) გააჩინა.“[1]**

وَجَعَلْنَا نَوْمَكُمْ سُبَاتاً وَجَعَلْنَا اللَّيْلَ لِبَاساً

**„ძილი დასასვენებლად, ხოლო ღამე კი დამცავ ტანისა-მოსად ვაქციეთ.“[2]**

ღამე, როგორც ვიცით სიბნელეა, ამიტომ ის ალლაჰმა ტანსაცმელს შეადარა, ხოლო ძილი, ადამიანის დასვენებისთვის აუცილებელი პირობად მიიჩნია, იმიტომ, რომ მძინარე ადამიანი გაუნძრევლად და უმოქმედოდ ყოფნის დროს უფრო კარგად ისვენებს.

ღამე მართლაც ტანსაცმელს ჰგავს, რადგან ის ყველაფერს მალავს. ის არა მარტო ადამიანის, არამედ მთელი დედამიწის ტანსაცმელიც არის. ღამე აგრეთვე სულიერი – ფიზიკური დას-ვენებისა და ყველასგან დამალვის საშუალებაცაა.

1. სურა ფურყანი, აიათი 47.
2. სურა ნებე, აიათები 9-10.



წმინდა შუამავალი ბრძანებს: **„ძილი სიკვდილის თანაძმაა!“[1]** ყურანში უზენაესი ალლაჰი გვატყობინებს:

**„იგია ვინც ღამეში მოგაკვდინებთ (დაგაძინებთ) და იცის ყველაფერი, რასაც დღისით აკეთებთ.“[2]**

ამ აიათიდან გამომდინარე, სხვის ტირილში სიკვდილზე დაფიქრებას, საკუთარ ძილზე დაფიქრება და ჭეშმარიტების შეცნობა სჯობს.

ამიტომ არც ერთ მუსლიმანს, ვიდრე დასაძინებლად ლოგინში დაწვებოდეს, მხედველობიდან არ უნდა გამორჩეს, რომ ეს მოგზაურობა მისთვის იყო უკანასკნელი და იქნებ ამ ქვეყნიურ ცხოვრებას ვეღარც კი დაუბრუნდეს. ის დამოუკიდებლად ვერ შეძლებს გაღვიძებას, ეს მხოლოდ ალლაჰის ძალითა და ნებით უნდა განხორციელდეს. წმინდა შუამავალმა თავის თანამიმდევრებს დასაძინებლად მომზადების მშვენიერი მაგალითები წარუდგინა და მათ მთელი თავისი სიცოცხლის მანძილზე ახორციელებდა. წმინდა შუამავალი დაძინებისას მარჯვენა მხარზე წვებოდა, მარჯვენა ხელს მარჯვენა ლოყის ქვეშ შემოიდებდა და მერე ასეთ ვედრებას აკეთებდა:

*„დიდო ალლაჰო! ჩემი თავი შენ ჩავაბარე, ჩემი საქმეები შენ მოგანდე, ჩემი სახე შენკენ მოვაბრუნე. შენი კმაყოფილების მოსაპოვებლად და შენ მიერ გაჩენილი წვალების შიშის გამო შენ მოგენდე და შენ შეგეფარე! შენ გარდა, სხვა შესაფარები არსად მაქვს. შენ მიერ გამოგზავნილი წიგნი და შუამავალი ვიწამე!“*

ერთ თანამიმდევარს კი წმინდა შუამავალმა ასე უთხრა:

*„თუ ძილის წინ ამ ვედრებას გააკეთებ და იმ ღამეს მოკვდები, დარწმუნებული იყავი, რომ ჭეშმარიტ გზაზე დამდგარი ჩაბარდები ალლაჰს. მაგრამ ეს სიტყვები ძილის წინ შენი უკანასკნელი სიტყვები უნდა იყოს!“[3]*

1. სუიუთი, 2, 162.
2. სურა ენაამი, აიათი 60.
3. ბუჰარი, დეავათი, 7.

წმინდა შუამავლის საწოლი ნამდვილ საფლავს მოგაგონებდა. თითქოს ის ძილშიც ალლაჰის თაყვანისმცემელი იყო. საწოლში თავი ყოველთვის ყიბლის მხარეს ჰქონდა მიმართული.[1] ძილის დროს მისი ქვეშაგები მიცვალებულის ტანსაცმელს უფრო ჰგავდა. ესად ერბილი ერთ-ერთ სპარსულ ლექსში წმინდა შუამავლის შესახებ წერს:

*„თუ საბოლოო ადგილი აუცილებლად მიწაა, მაშინ ჩემს სხეულს საწოლზე დაწოლის სურვილი არ გააჩნია."[2]*

მუსლიმანი ადამიანი ვალდებულია ძილის პერიოდშიც ალლაჰის წინაშე ღვთისმსახურება გააგრძელოს, რადგან ის ყოველ წუთს ალლაჰის ყურადღების ქვეშ იმყოფება, ალლაჰი მას ყოველ წუთში ხედავს, მან ყოველი მისი საქმიანობის შესახებ იცის, ყოველი მისი ნათქვამი ესმის და ისიც კი იცის, რაც ადამიანს გულში გაუვლის. სწორედ ამიტომაა საჭირო, რომ ალლაჰისგან შორს არც ერთ წუთს არ უნდა დავრჩეთ. ალლაჰი მორწმუნე ადამიანებს ძილის დროსაც სულიერ საჩუქრებს უძღვნის, მათგან ერთ-ერთი – კარგი სიზმარია.

წმინდა შუამავლის მიერ მოცემული რჩევით, მძინარე ადამიანი ალლაჰის წინაშე ღვთისმსახურებას ძილშიაც კი განაგრძობს. ადამიანს, რომელმაც მთელი გულით იგრძნო ალლაჰის ძლევამოსილება, ვერაფერი ავნებს. ისე უნდა შევევედროთ ალლაჰს, თითქოს თვალწინ გვედგას და უკანასკნელად ვემუდარებით. ჩვენი ვედრება, ნალოცი ნამაზი, დაცული მარხვა და საერთოდ, ყველა გაკეთებული საქმე შეიძლება საბოლოო აღმოჩნდეს.

წმინდა შუამავლის სუნნეთებიდან ერთ-ერთი – ყველა საქმის მარჯვნიდან დაწყებაა. ამიტომ, ის დაწოლის დროსაც მარჯვენა მხარეს ირჩევდა. გარდა ამისა, ასე დაწოლა ჯანმრთელობისთვისაც სასარგებლოა. ვიცით, რომ ადამიანს გული და კუჭი მარცხენა მხარეს აქვს. ადამიანის ეს ორივე ორგანო ძალზე მნიშვნელოვანია და მათი შემჭიდროება ჯანმრთელო-

1. აბუ დავუდი, ედები, 97.
2. დივანი, გვ. 14.



ბისთვის მავნებელია. ამიტომ, ექიმების რჩევით, გულსა და კუჭზე დაწოლა მიზანშეწონილად არ არის მიჩნეული.

როდესაც ალლაჰის შუამავალი ამა თუ იმ მიზეზის გამო სხვა ადგილას დაიძინებდა, ის იწვა ცოტა სხვაგვარად, ვიდრე სახლში. ასეთ შემთხვევებში, ის მარჯვენა მხარეს დაწვებოდა, მარჯვენა იდაყვს მაღლა წამოსწევდა მარჯვენა ლოყის ქვეშ შემოიდებდა.[1] დაწოლის ასეთ ფორმას ის ხშირად მაშინ იყენებდა, როდესაც ბალიში არ ექნებოდა, ან პირდაპირ მიწაზე იძინებდა, რაც თავის დადების და დასვენების საშუალებას მისცემდა. ის ამ მეთოდს იმ მიზნით იყენებდა, რომ მცირე ხნით წაეძინა, ან დილის ნამაზი არ გაეცდინა.[2]

ცნობილია სხვა ვედრებებიც, რომლებიც ალლაჰის შუამავალი ძილის წინ კითხულობდა:

*„დიდო ალლაჰო! შენი სახელით მოვკვდები და გავცოცხლდები!“* გაღვიძებისას კი ასე იტყოდა:

*„სიკვდილის შემდეგ ჩვენი გამცოცხლებელი ალლაჰის სახელს ვენაცვალე! ჩვენ მხოლოდ მას დავუბრუნდებით!“*[3]

წმინდა შუამავალი აღნიშნავდა რომ, ვინც ალლჰის მოუხსენიებლად დაიძინებდა, დიდ რამეს ჰკარგავდა.[4] თვით შუამავალი დაწოლის წინ ყოველთვის სურებს – „იჰლასს“, „ფელეყს“ და „ნასს“ კითხულობდა, მერე ხელებზე შეიბერავდა და სახეზე მოისვამდა.[5] წმინდა შუამავალი, აგრეთვე, თავის ქალიშვილ ფატიმას, როცა მძიმე შრომისგან ხელები უუხეშდებოდა და მამას მოახლის მოყვანას თხოვდა ძილის წინ ოცდაცამეტჯერ – „ალლაჰუექბერის“, ოცდაცამეტჯერ – „სუბჰანელლაჰის“ და ოცდაცამეტჯერ „ელჰემდულილლაჰის“ თქმას ურჩევდა. ამით მან თავის ქალიშვილს მიახვედრა, რომ ამის გაკეთება უკეთესი

1. მუსლიმი, მესაჯიდი, 313.
2. ბუჰარი, დეავათი, 5. მუსლიმი, მისაფირინი, 121-122.
3. ბუჰარი, დეავათი, 8.
4. აბუ დავუდი, ედები, 25.
5. ბუჰარი, ფედაილულ ყურანი, 14.

იყო, ვიდრე მოახლის მოყვანა.[1] მეორე მხრივ, თვის ქალიშვილს ურჩია ძილის წინ ალლაჰის ხსენებით დაკავებულიყო.

დაწოლის წინ საწოლის შემოწმება, რომ შიგნით რაიმე საზიანო არ იყოს, აუცილებლად საჭიროა. წმინდა შუამავალი ასე ბრძანებს:

*„დაწოლის წინ ტანსაცმლის ერთი ბოლოთი საწოლი გად-მობერტყეთ, იმიტომ, რომ უცნობია ადგომის შემდეგ შიგნით რაიმე ზიანის მომცემი მოხვდა თუ არა. შემდეგ ასე თქვით: „დიდო ალლაჰო! საწოლში შენი სახელით დავწექი და შენი სახელით ავდგები! თუ კი გსურს ძილში სული წამართვა, მაშინ ცოდვები მაპატიე! თუ სიცოცხლე უნდა გამიგრძელო, მაშინ ისე დამიცავი, როგორც შენს ყველაზე საყვარელ ადამიანებს იცავ!“[2]*

რა თქმა უნდა, ჩვენი თანამედროვენი, რომლებიც ახალ კომფორტულ ბინებში ცხოვრობენ, ამ ჰადისის შინაარსს ვერ ჩაწვდებიან, მაგრამ სოფლის მცხოვრებლები, განსაკუთრებით შუა აზიის რეგიონში ალლაჰის შუამავალს ასეტ საქციელს გამჭრიახობის ვალად ჩაუთვლიან. მაგრამ პრინციპში, ეს სუნ-ნეთი ქალაქის მცხოვრებთათვისაც სასარგებლოა, რადგან ლო-გინში შეიძლება ისეთი ბასრი ნივთები აღმოჩნდეს როგორიცაა საკინძე, ნემსი, ჭიკარტი, მაკრატელი და სხვა.

გარდა ამისა, წმინდა შუამავალი კრძალავს სახლების სახ-ურავებზე დაწოლას, ან ისეთ კიდეებზე, რასაც მოაჯირები არ აქვს.[3]

წმინდა შუამავლის მიერ დაწესებული დაწოლის აკრძალუ-ლი ფორმებიც არსებობს. მათგან ერთ-ერთი პირჩაღმა დაწოლაა. ალლაჰისა და მისი შუამავლის მოუწონებელი საქციელებისგან თავის შეკავება თითოეული ადამიანის მოვალეობაა. თაჰფე იბნ ყაისი გადმოგვცემს:

„ერთხელ მეჩეთში პირჩაღმა ვიწექი. ვნახე, რომ ერთი კაცი

1. ბუჰარი, დეავათი 11.
2. ბუჰარი, დეავათი, 13.
3. თირმიზი, ედები, 82.



ფეხით მაღვიძებს და მეუბნება:

*„ეს დაწოლის ზუსტად ის სახეა, რომელიც ალლაჰის განრისხებას იწვევს.“* როდესაც გავიღვიძე, ვნახე, ეს ადამიანი წმინდა მუჰამმედ შუამავალი იყო.[1]

დაწოლის ეს ფორმა არა მარტო ალლაჰისა და მისი შუამავლის უკმაყოფილების მიზეზია, ამავე დროს, ის ადამიანის ჯანმრთელობისთვისაც მავნებელია. რადგან ასეთი დაწოლა გულისა და კუჭის ნორმალურ მუშაობას ხელს უშლის. არდა ამისა, ასე მწოლიარე ადამიანი ცუდად გამოიყურება. ერთი სიტყვით, დაწოლის ასეთი ფორმა თითოეული ჩვენგანისთვის მიუღებელია და ისე უნდა მოვიქცეთ, როგორც ალლაჰსა და მის შუამავალს მოსწონთ.

აბდულლაჰ იბნ იეზიდის გადმოცემით, ერთხელ მას წმინდა შუამავალი მეჩეთში ფეხი ფეხზე გადადებული, წოლელა მდგომარეობაში უნახავს.[2] ერთ-ერთი გადმოცემის მიხედვით კი, წმინდა შუამავალი ბრძანებს: „როცა დაწვები, ფეხი ფეხზე არ გადადო!“[3] ეს ორი ჰადისი ერთმანეთს არ ეწინააღმდეგება. ეორე ადისი კრძალავს ისეთ წოლას, როცა სასირცხო ადგილები მოჩანს. როგორც ცნობილია ცხელი ქვეყნების მცხოვრებლები გრძელ კაბებს ატარებენ, საიდანაც არაფერი მოჩანს. ამიტომ აკრძალვაც გასაგებია.

წმინდა შუამავალს დღისა და ღამის ცხოვრება ყოველთვის მოწესრიგებული ჰქონდა. საერთოდ ის ძილის წინა ნამაზის ლოცვამდე არასდროს დაწვებოდა. ძილის წინა ნამაზის შემდეგ ის რაიმე საუბარს ან სემინარს არ მართავდა.[4] იბნ მესუდი გადმოგვცემს, რომ „წმინდა შუამავალმა ძილის წინა ნამაზის ლოცვის შემდეგ სემინარები აკრძალა.“[5] ასეთი მოქმედების დროს ადამიანი თეჰეჯჯუდ ნამაზის სალოცავად ადგომას ად-

1. აბუ დავუდი, ედები, 94.
2. ბუჰარი, სალათი, 85.
3. მუსლიმი, ლიბასი 73.
4. ბუჰარი, მევაქითი, 23.
5. იბნ მაჯე, სალათი, 12.

ვილად მოახერხებს.

როდესაც წმინდა შუამავლის ძილის შესახებ რაიმეს ვიტყვით, ისიც უნდა ვიცოდეთ, რომ მისი ძილი, ადამიანის ჩვეულებრივი ძილის მსგავსი არ იყო. მის ძილზე ძილის თქმაც ძნელია. იმამი ბუსირი ამბობს:

არ უარყო, რომ ძილის დროს შთაგონება შეუძლებელია!

მის გულს არ სძინავს. თუ სძინავს, მის თვალებს!

ძილის დროს ამქვეყნიდან მოწყვეტილი და მძინარე მისი სხეულია. აქედან გამომდინარეობს, რომ წმინდა შუამავლის თვალებს თუ სძინავს, მის გულს ყოველთვის ღვიძავს და ალლაჰის ღვთისმსახურებისთვის ყოველთვის მზად არის.[1] ამ საკითხის შესახებ ერთ-ერთი არიფი ამბობს:

იმისათვის, რომ დილის ღვთისმსახურების სიუხვე საღამომდე იყოს და საღამოსი – დილამდე, ძილშიც ღვთისმსახურებაა საჭირო.

წმინდა შუამავლის ძილის დრო, ძირითადად, ძილის წინა ნამაზის შემდეგ და დილის ნამაზის წინა დრო იყო. აგრეთვე, წმინდა შუამავალი შუადღის ნამაზის შემდეგ ერთ საათს დაიძინებდა იმ შემთხვევაში, თუ კი ამის დრო ექნებოდა. ამის შესახებ წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„მარხვა საჰურის ჭამით განიმტკიცეთ, ხოლო შუაღამის ნამაზის სალოცავად, რომ ადგეთ, სადილის შემდეგ დაიძინეთ.“*[2]
ამ ჰადისში, როგორც ვხედავთ, წმინდა შუამავალი შუადღის ნამაზის შემდეგ დაძინების მნიშვნელობას ღამეში ღვთისმსახურებისთვის გაწეულ დახმარებად მიიჩნევს.

მზის ამოსვლიდან დაახლოებით 45 წუთის განმავლობაში დაძინება მიზანშეწონილი არ არის. ყველაზე უკეთესი ადრე დაწოლა და ადრე ადგომაა, დილის ნამაზის ლოცვის შემდეგ ალლაჰი მრავალჯერ უნდა ვახსენოთ. ყურანი ვიკითხოთ და

1. ბუჰარი, მენაქიბი, 24.
2. ჰაქიმი, 1, 588.



შემდეგ სამუშაოს შეუდგეთ. დილის სიუხვისგან სარგებლის მიღება ძალზე მნიშვნელოვანია. სამხრობის ლოცვასა და საღამოს ლოცვას შორის დაძინებაც კარგი არ არის. ამ დროს დაძინებისგან მიღებული უსიამოვნება ყოველი ადამიანისგან გვაქვს მოსმენილი, ვისაც ეს გაუკეთებია. ამ დროს დაძინებული ადამიანი გაღვიძების შემდეგ გაბრუებულია და თავზე დიდი ძალის დატანება სჭირდება, სანამ გონს მოეგება. ამიტომ ეს დროც ისევე ღვთისმსახურებაში უნდა გავატაროთ, როგორც დილის ნამაზის ლოცვის შემდეგი დრო.

## 14. ქცევის წესები ხალხის დაჯდომის ადგილებში

***„ო, თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! შეკრების ადგილებში, როცა გეტყვიან „გაიწიეთ ადგილი გაათავისუფლეთო" სივრცე დაუთმეთ, ალლაჰი თქვენ მოგცემთ ადგილს."***

სურა მუჯადელე, აიათი 11

ცხოვრების ყველა დეტალის ულამაზესი სახით შემქმნელი ისლამის სარწმუნოება, ადამიანის დაჯდომასთან დაკავშირებითაც, საუკეთესო მეთოდებს გვთავაზობს. ისლამის სარწმუნოებაში ყველაფერს თავისი წესი და მეთოდი გააჩნია. მუსლიმანი ადამიანისათვის მიზანშეწონილი არ არის ყველგან და ყველანაირად დაჯდომა. ამის საუკეთესო მაგალითები წმინდა შუამავლის ცხოვრებიდან ისე, როგორც სხვადასხვა მოქმედების დროს, შეგვიძლია ავიღოთ.

დაჯდომის უამრავი ფორმაა ცნობილი: მაგალითად, მუხლებზე დაჩოქილი, ფეხმორთხმული, ხელებზე უკან დაყრდნობილი, ფეხებგაშლილი ან ფეხმოკეცილი და ა. შ. თუ სად და როგორ უნდა დავჯდეთ, ეს წმინდა შუამავლის რჩევების მიხედვით უნდა განვსაზღვროთ.

**ა. როგორ ჯდებოდა მუჰამმედ შუამავალი**

ალლაჰის შუამავალი ძირითადად მუხლებზე დაჩოქილი ჯდებოდა,[1] მაგრამ გარდა ამისა დაჯდომის სხვა სახეებსაც იყენებდა.

დაჯდომის ერთ-ერთი ფორმა, ფეხმორთხმული ჯდომაა. ჯაბირ იბნ სემურეს გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალი, დილის ნამაზის ლოცვის შემდეგ, მზის კარგა მაღლა აწევამდე, ფეხმორთხმით ჯდებოდა ხოლმე.[2]

ფეხმორთხმით ჯდომა წმინდა შუამავლის ქცევის ერთ-ერთი საყვარელი ფორმაა. ამგვარად დაჯდომის დროს ადამიანი მოსვენებულად გრძნობს თავს. გარდა ამისა, გარედან შემხედავი ადამიანის თვალშიც ასეთი ქცევა მოსაწონი და მისაღებია. წმინდა შუამავალი ასეთნაირად არა მარტო მეჩეთში, არამედ სხვა ადგილებშიც ჯდებოდა. ცნობილია, რომ მისი თანამიმდევრებიც, რომლებიც ყველაფერში მას ბაძავდნენ, ხშირად ასე ისხდნენ.

იბნ ომარი გადმოგვცემს, რომ „წმინდა შუამავალი ქააბას ეზოში მუხლებზე ხელებშემორთხმული მჯდომი დაუნახავს."[3]

კაილე ბინთი მაჰრემე თავის მოგონებებში ამბობდა: როცა, მუჰამმედ შუამავალთან (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ისლამის მისაღებად მივედი, ის პირდაპირ მუხლებზე ხელებშემოხვეული იჯდა. ავინახე რა ასეთი მოკრძალებული და მშვიდი ფორმით მჯდომი, მე მისი სიდიადის შემეშინდა.[4] წმინდა შუამავლის ცხოვრებაში ამგვარი დაჯდომის ფორმა არცთუ ისე იშვიათი მოვლენა ყოფილა. გარდა წმინდა შუამავლისა დაჯდომის ამ ფორმას მისი თანამიმდევრებიც ძალიან ხშირად იყენებდნენ. დაჯდომის ეს ფორმა დღესაც ძალიან გავრცელებულია, რაც იმას ნიშნავს, რომ ის წმინდა შუამავლის სუნნეთიდან დარჩენილი ნიმუშია.

1. მუსლიმი, იმანი, 1, 5. ბუჰარი, იმანი 37.
2. აბუ დავუდი, ედები, 26.
3. ბუჰარი, ისტიზანი, 34.
4. აბუ დავუდი, ედები, 22.



უნდა აღინიშნოს ისიც, რომ წმინდა შუამავალმა, ჯუმა ნამაზის ლოცვის დროს, ხუთბიდან იმამის ქადაგებისას მლოცავების ამგვარი დაჯდომა და მოსმენა აკრძალა.[1] იმიტომ, რომ ამგვარად ჯდომისას შესაძლებელია მორწმუნეს ძილ–ბურანი მოერიოს და ქადაგების მოსმენაში დროს პრობლემები შეექმნას. ადვილად შესაძლებელია ის აბდესის მოშლის მიზეზიც გახდეს.

წმინდა შუამავალი ხანდახან ჩაცუცქულიც ჯდებოდა. ის ჯდომის ამ ფორმას რაიმეს ჭამის დროს იყენებდა ხოლმე. ენეს იბნ მალიქი გადმოგვცემს:

*„მე წმინდა შუამავალი ჩაცუცქული მჯდარი ხურმის ჭამის დროს დავინახე."*[2]

წმინდა შუამავალს ასევე წესად, აუზის კიდეზე ჩამოჯდომა და ფეხების წყალში ჩაშვება ჰქონდა. აბუ მუსა ელ-ეშღარის გადმოცემის მიხედვით, ერთხელ წმინდა შუამავალი, თანამიმდევრებთან ერთად, ერისის აუზის კიდეზე ფეხებჩაშვებული იჯდა.[3]

### ბ. ალლაჰის შუამავლის მიერ წაუხალისებელი ჯდომის სახეები

არსებობს დაჯდომის ზოგიერთი სახე, რომელიც ალლაჰის შუამავალს არ მოსწონდა. მაგალითად, ერთი ხელის უკან გატანა და მთელი სხეულის იმ ხელზე დაყრდნობით დაჯდომა, აგრეთვე, ორივე ხელის უკან გატანა და მთელი სხეულის დაყრდნობით დაჯდომა და სხვა. დაჯდომის ამგვარი მეთოდი ადამიანს, სხვებთან შედარებით, დიდ კაცად და ამაყად აჩვენებს. შერიდ იბნ სუვეიდი ასე გადმოგვცემს:

„ერთხელ მე უკანგადაყრილ ხელებზე დაყრდნობით ვიჯექი,

1. აბუ დავუდი, სალათი, 228.
2. მუსლიმი, ეშრიბე, 148-149.
3. ბუჰარი, ასჰაბუნ-ნები, 5.

როცა ალლაჰის შუამავალი მოვიდა და მითხრა:

*„შენ, როგორც ალლაჰის რისხვამიმხღვეულები ისე ზიხარ?“*[1]

როგორც ჩანს, შუამავალი მუჰამმედი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) შეწუხებული იყო იმით, რომ მუსლიმანები, რომლებსაც ალლაჰის უდიდესი წყალობა – ჭეშმარიტი სარწმუნეობა ერგოთ წილად ჯდომის დროს ბაძავენ მათ, ვისაც ალლაჰის მკაცრი სასჯელი აქვს დამსახურებული.

წმინდა შუამავალმა თანამიმდევრებს მიზანშეუწონელ ადგილას დაჯდომა საერთოდ აუკრძალა. ასეთი ადგილები ქუჩები და გზებია. წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„ქუჩებში ჯდომისგან თავი შეიკავეთ!“*

ხალხმა კი მას უპასუხა:

– ო, ალლაჰის შუამავალო! ჩვენ იძულებული ვართ ქუჩაში ვისხდეთ, რადგან ნაცნობებს თუ მეგობრებს იქ ვხდებით და პრობლემებსაც იქ ვწყვიტავთ!

– ასეთ შემთხვევაში გზასთან ახლოს წესები დაიცავით!

– ო, ალლაჰის შუამავალო! როგორია ეს წესები?

*„ჰარამზე არშეხედვა, გამვლელ-გამომვლელის შეუწუხებლობა ყველაზე მისალმება, კარგის ქადაგება და არასასიამოვნო ქცევისაგან თავშეკავებაა“* – უპასუხა ალლაჰის შუამავალმა.[2]

სხვა გადმოცემით ამ წესებს კიდევ ორი ემატება:

„გზააბნეულზე გზის ჩვენება და ვინც დახმარებას მოითხოვს – ყველაზე დახმარების გაწევა!“

ძალიან ულამაზოა, როცა ადამიანები საპატიო მიზეზის გარეშე გზებზე სხედან, ხალხს უთვალთვალებენ, ტყუილუბრალოდ ლაპარაკობენ და გამვლელებს ხელს უშლიან. აუცილებლობის შემთხვევაში ეს ნებადართულია, მაგრამ მუსლიმანები, რომლებმაც იციან, რომ ასეთი ქმედებები ალლაჰის შუამავალს არ მოეწონებოდა, უპირატესობას მეჩეთების ეზოებში ჯდომას ანიჭებდა.

1. აბუ დავუდი, ედები, 24.
2. ბუჰარი, მუსლიმი, 22. მუსლიმი, ლიბასი, 114.



### გ. საზოგადოებასა და ხალხმრავლობაში ყოფნის წესები

წმინდა შუამავალმა მეჩეთში ყოფნის წესების მთელი კომპლექსი შეიმუშავა. მათ, ვისაც იქ ნახულობდა ეუბნებოდა:

*„ადგილიდან არავინააყენოთ. მსხდომთა წრე გააფართოვეთ და თავისუფალ ადგილას დაჯექით!“*[1] ერთ–ერთ სხვა ჰადისში წმინდა შუამავალი აღნიშნავს, რომ: *„ის ვინც თავისი ადგილიდან ადგება, საჭიროებისამებრ გარეთ გავა და შემდეგ უკან დაბრუნდება, მისი ადგილი ისევ მას ეკუთვნის.“*[2] წმინდა შუამავლის თანამიმდევრები დასაჯდომად ყოველთვის ისეთ ადგილს შეარჩევდნენ, რომელიც არავის ეკავა და თავისუფალი იყო.[3]

თანამიმდევართა საქციელი ჩვენთვის მისაღები და ყველაზე კარგი მაგალითია. იმიტომ, რომ დამგვიანებელი ადამიანის ყველაზე საპატიო ადგილას გასვლა და დაჯდომა, კულტურის მხრივაც არა- სასიამოვნო ქცევაა. ასეთი საქციელი შეიძლება ზოგიერთის გაბრაზების მიზეზიც გახდეს, ან შემდეგ სერიოზულ პრობლემებში გადაიზარდოს. ხოლო იმ შემთხვევაში, თუ საზოგადოების შეკრების ადგილას დამგვიანებელი ადამიანის დასაჯდომი ადგილი აღარ იქნება, თვით იქ მყოფები არიან ვალდებული შეძლებისდაგვარად შემჭიდროვდნენ და ახალმოსულსაც გამოუძებნონ ადგილი. ეს საკითხი სხვა მრავალ მნიშვნელოვან საკითხთან ერთად, ძალიან მნიშვნელოვანია. უზენაესი ალლაჰი ყურანში ამის შესახებ ბრძანებს:

يَا أَيُّهَا الَّذِينَ آمَنُوا إِذَا قِيلَ لَكُمْ تَفَسَّحُوا فِي الْمَجَالِسِ

فَافْسَحُوا يَفْسَحِ اللهُ لَكُمْ

**„ო, თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! შეკრების ადგილებში როცა გეტყვიან „გაიწიეთ ადგილი გაათავისუფლეთო“ თქვენ სივრცე დაუთმეთ, ალლაჰი თქვენ მოგცემთ ადგილს.“**[4]

1. ბუჰარი, ჯუმა, 20.
2. მუსლიმი, სელამი 31.
3. აბუ დავუდი, ედები, 14.
4. სურა მუჯადელე, აიათი 11.

ყველა ეს პრინციპი საზოგადოებაში ჰარმონიული წესრიგის მოსაგვარებლად და ადამიანებზე ქცევის კულტურის შესასწავლადაა მიმართული. დღევანდელ ცხოვრებაში ისლამის მიმდევარი ადამიანების უმრავლესობისგან, ამ საკითხების მიმართ ნათლად ისეთი მიდგომა ჩანს, როგორსაც წმინდა შუამავლის სუნნეთი ითვალისწინებს. თავშეყრის უამრავ ადგილას ასაკით უმცროსი ადამიანები მათზე უფროსებს ადგილს უთმობენ, და ამით შუამავლის სუნნეთისადმი პრაქტიკულ პატივისცემას გამოხატავენ. კიდევ ერთ წესი, რომლის დაცვაც საზოგადოებრივ ადგილებში აუცილებელია, მოსაუბრე ადამიანების შუაში ჩაჯდომის დაუშვებლობაა. ამ საკითხთან დაკავშირებით წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„ვიდრე ნებას არ დაგრთავენ, მოსაუბრეების შუაში ჩაჯდომა არ შეიძლება!“[1]*

გვერდიგვერდ მსხდომი ადამიანების ერთმნეთისაგან დაშორება და მათ შორის ჩაჯდომა, ასევე, მხარის გაკვრით ან ბიძგით ხალხის გარღვევა მიუღებელია იმიტომ, რომ ორივე შემთხვევაში ადამიანები გარკვეულად წუხდებიან. გარდა ამისა, შესაძლებელია, ორ ადამიანს შორის საიდუმლო საუბარი იყოს გაბმული და ასეთი უხერხული სიტუაციისგამო შეწყვიტონ. საზოგადოებაში, განსაკუთრებით მეჩეთში, ასეთ შემთხვევებს ადგილი რომ არ ჰქონდეს, აუცილებელია შიგნით შემსვლელებმა ადგილები პირველი რიგიდან დაწყებული თანმიმდევრობით შეავსონ, ისე მჭიდროდ დასხდნენ ერთმანეთთან, რომ მათ შორის გავლის საშუალება აღარ იყოს. წმინდა ენეს იბნ მალიქი გადმოგვცემს:

„ერთხელ, როდესაც წმინდა შუამავალი ქადაგებდა, ერთი ადამიანი სხვების მხრებზე დაყრდნობით, მრავალ რიგს გადაახტა და წმინდა შუამავლის გვერდით ჩამოჯდა. ლოცვის დამთავრების შემდეგ ალლაჰის შუამავალმა უთხრა:

„შენ ჩვენ ერთად ჯუმა ნამაზი რატომ არ ილოცე? მან უპასუხა:

1. აბუ დავუდი, ედები, 21.



– წმინდა შუამავალო! ამ ადგილას დაჯდომისათვის გავაკეთე ასე. წმინდა შუამავალმა უთხრა:

„მაგრამ, მე დაგინახე, რომ შენ ადამიანებს მხრებზე დაყრდნობით და თავზე გადავლებით აწუხებდი. იცოდე, რომ ნებისმიერი მუსლიმანის სიმშვიდის დამრღვევი მე მაწყენინებს, ხოლო ჩემი წყენინებით, ის ალლაჰსაც აწყენინებს.[1]

მიუხედავად იმისა, რომ ის ადამიანი ნამაზს შუამავლისათვის თვალსაჩინო ადგილას ლოცულობდა, მან მაინც ჰკითხა მას, თუ რატომ არ ილოცა ჯუმა ნამაზი. ამ კითხვით მან აღნიშნა, თუ რა უხეში შეცდომა დაუშვა ამ ადამიანმა.

სემინარის, რაიმე მოწოდების მოსმენის, ან გაკვეთილის ჩატარების დროს, საზოგადოების შეკრების ცენტრში დაჯდომა მიზანშეწონილი არ არის. ჰუზეიფეს გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალი შეკრებილ ხალხის შუაში მჯდომი ადამიანის საქციელს გმობდა.[2]

წმინდა შუამავლის მიერ ასეთი მოუწონებელი საქციელი ორი რამის გამოა მოსარიდებელი. პირველი ის, რომ წინ გასასვლელად ადამიანებს ხელს შეუშლი და ის ადამიანიც ისევე გამოუვალ მდგომარეობაში ჩავარდება და მოიქცევა, როგორი მოქცევაც აკრძალულია. მეორე ის, რომ შუაში მჯდომი ადამიანი სხვებს ერთმანეთის დანახვაში ხელს შეუშლის, რაც იქ მყოფთა გარკვეული შეწუხებაა. ასეთი საქციელი ცუდია და ის ადამიანის უკულტურობასა და უწესრიგობაზე მიუთითებს.

ჩვენს სარწმუნოებაში, აღმსარებლობისათვის შეუფერებელ საკითხებზე მოსაუბრესთან მისვლა და მოსმენა აკრძალულია. ალლაჰი ყურანში ბრძანებს:

إِذَا سَمِعْتُمْ آيَاتِ اللهِ يُكَفَرُ بِهَا وَيُسْتَهْزَأُ بِهَا فَلاَ تَقْعُدُواْ مَعَهُمْ
حَتَّى يَخُوضُواْ فِي حَدِيثٍ غَيْرِهِ

1. ჰეისემი, 2, 179.
2. აბუ დავუდი, ედები, 14.





**„და როცა ალლაჰის აიათების გესმით დაცინვას და** (ურწმუნოებთან) **ერთად ნუ დაჯდები, ვიდრე ისინი ახალ თემაზე არ გადავლენ, სხვაგვარად თქვენც მათ დაემსგავსებით.“**[1]

ამ აიათიდან გამომდინარე ადგილი, სადაც ალლაჰისა და მისი შუამავლის უარყოფაზე ლაპარაკობენ, უნდა დავტოვოთ. წინააღმდეგ შემთხვევაში, ასეთი ლაპარაკის მოსმენა შეიძლება ეჭვის გაჩენის და რწმენის შერყევის მიზეზად იქცეს.

შესაძლებელია, ამგვარ სიტუაციებში ხშირად აღმოჩნდეს ადამიანი, ამიტომ, წმინდა შუამავალი ასეთ ვითარებაში ჩავარდნისა მას მდგომარეობას გარკვეულად უმსუბუქებს:

„ვინც დიდხანს დაჰყოფს ისეთ ადამიანებთან, სადაც ტყუილუბრალო და არაფრისმომცემი ლაპარაკია, წასვლის წინ ალლაჰს ასე შეევედროს:

**„დიდო ალლაჰო! დიდება შენ! მოწმე ვარ, რომ შენ გარდა სხვა ღმერთი არ არსებობს! გთხოვ ჩემი ცოდვები მაპატიო!“**[2]

## 15. დაპატიჟებით მიღების წესები

***„თუკი ვინმეს სტუმრად დაპატიჟებენ, აუცილებლად წავიდეს. თუ კი მარხულია ოჯახის პატრონი დალოცოს, თუკი მარხული არა,ა მაშინ ჭამოს.“***

მუსლიმი, ნიქაჰი, 106

ისლამის სარწმუნოებამ მორწმუნე ადამიანები დააძმობილა[3] და მათ შორის ამ ძმობის განმტკიცებას დიდი მნიშვნელობა მიანიჭა. ძმობის განმტკიცების ერთ-ერთი ხერხი ერთიმეორის დაპატიჟებაა. ალლაჰის წმინდა შუამავალი ბრძანებს:

1. სურა ნისა, აიათი 140.
2. თირმიზი, დეავათი, 39.
3. სურა ჰუჯურათი, აიათი 10.



„თითოეულ მუსლიმანს ხუთ სხვადასხვა შემთხვევაში აქვს მეორის მიმართ ვალდებულება: მისალმებაზე პასუხის მიღების, დაპატიჟების შემდეგ სტუმრად წასვლის, მიცვალებულის დასაფლავების პროცესიაზე შეერთების, ავადმყოფის მონახულების და ცხვირის დაცემინების დროს თუ „ელხემდულილლაჰ" იტყვის, მაშინ „იერხემუქელლაჰ" – თქმით ალლაჰზე შევედრების."[1] და კიდევ:

*„თუკი თქვენ დაგპატიჟებენ სტუმრად, უარი არ განაცხადოთ, აუცილებლად წადით!"*[2]

ბედირის ბრძოლის მონაწილე თანამიმდევრებიდან ითბან იბნ მალიქი თავის გვარში იმამობას ასრულებდა. წვიმის დროს მის სახლსა და მეჩეთს შორის ადიდებული მდინარის გადალახვა ძალიან ძნელდებოდა. ამიტომ, ერთხელ ის შუამავალთან მივიდა და უთხრა:

– წმინდა შუამავალო! წვიმის დროს მდინარის გადალახვა ძალზე ძნელია, ამიტომ ჩემს სახლს გთავაზობ, რომ ნამაზი აქ ილოცო, ხოლო შემდგომ ის ადგილი, სადაც ილოცებ, ჩემთვის სალოცავ ადგილად მინდა ვაქციო! წმინდა შუამავალმა უპასუხა:

„ღმერთის ნებით შენს სურვილს შეგისრულებ!" ითბანი განაგრძობს: „მეორე დღეს, როცა მზე მაღლა აწეული იყო, ჩემთან აბუ ბაქრთან ერთად წმინდა შუამავალი მოვიდა და სახლში შემოსვლის ნება ითხოვა. ნება მივეცი და ისიც შიგნით შემოვიდა. დაჯდომამდე მან მკითხა:

– სად გინდა, რომ ნამაზი ვილოცო?

მე ის ადგილი ვაჩვენე, სადაც მინდოდა ელოცა. თექბირი აიღო და ნამაზის სალოცავად დადგა. ჩვენც მის უკან დავდექით. მან ორი მუხლი ნამაზი გვალოცა და სალამი მისცა. ჩვენც ისევე მოვიქეცით. ნამაზის შემდეგ, მისთვის გამზადებული საჭმლით პატივი მივაგე. როდესაც ხალხმა გაიგო, რომ წმინდა

1. იბნ მაჯე, ჯენაიზი, 1.

2. მუსლიმი, ნიქაჰი, 99.





შუამავალი ჩვენთან იმყოფებოდა, მათგან ერთი ჯგუფი ჩვენთან მოვიდა. ამ დროს სახლში საკმაო ხალხმრავლობა იყო.[1]

როგორც ჰადისიდან გამომდინარეობს, წმინდა შუამავალმა თანამიმდევრის დაპატიჟება მიიღო და მეორე დღესვე მასთან სტუმრად მივიდა. ნამაზის ლოცვის შემდეგ კი ფქვილისა და წვრილად დაჭრილი ხორცისგან დამზადებული კერძიც მიირთვა.

წმინდა შუამავლის თანამიმდევრის მიერ დაპატიჟების კიდევ ერთი შემთხვევა ე. წ. „ჰენდეკის" (სანგარი) გათხრის დროს მოხდა. იმ დროისთვის, როგორც ვიცით, ძალიან გაჭირვებული დრო იყო და წმინდა შუამავლის ჩათვლით თანამიმდევრები რამდენიმე დღე მშივრები იყვნენ. ერთხელ, თანამიმდევარმა ჯაბირმა, რომელიც წმინდა შუამავლის შიმშილობას ძალიან განიცდიდა, დრო გამონახა, ნება ითხოვა და სახლში წავიდა. ამ ამბავს თვითონ ასე გადმოგვცემს:

„სახლში მივედი და ცოლს ვუთხარი:

– წმინდა შუამავალი ცუდ მდგომარეობაშია, მეშინია, შიმშილს ვეღარ გაუძლებს, სახლში რაიმე საჭმელი ხომ არ გვაქვს? ცოლმა მიპასუხა:

– ცოტა ქერის ფქვილი გვაქვს და თიკანი გვყავს.

მე სასწრაფოდ თიკანი დავკალი, ხორცი ქვაბში ჩავყარე და ცეცხლზე შემოვდგი, მალე პურიც გამოაცხო და ხორციც შეკაზმა. შემდეგ მე შუამავალთან მივედი და ვუთხარი:

– წმინდა შუამავალო! ცოტაოდენი საჭმელი მაქვს, ერთ-ორ კაცთან ერთად ჩემთან წავიდეთ და საჭმელი ვჭამოთ. წმინდა შუამავალმა მკითხა:

– რამდენი საჭმელი გაქვს?

მეც ვუთხარი რამდენიც იყო. მან თქვა:

– საჭმელი, როგორც ჩანს, გემრიელი და ბევრი ყოფილა. ცოლს უთხარი, ჩემს მოსვლამდე ქვაბი ცეცხლიდან არ გადმოდგას და პური კეციდან არ ამოიღოს!"

1 მუსლიმი, მესაჯიდი, 263. ბუჰარი, სალათი, 45-46.



შემდეგ თანამიმდევრებს მიმართა:

– ადექით! მუჰაჯირებიცა და ანსარებიც ყველა ფეხზე წამოდგა. მე კი გაოცებული და შეშინებული ცოლთან გავიქეცი და ვუთხარი:

– ჩვენს თავს რა ხდება, არ ვიცი. წმინდა შუამავალთან ერთად მუჰაჯირები, ანსარები და ყველა იქ მყოფი აქ მოდის. ცოტა ხანში ცოლმა მკითხა:

– წმინდა შუამავალმა შენ გკითხა, რამდენი საჭმელი გვქონდა?

– დიახ!

– მაშინ ნუ გეშინია, მან შენზე უკეთ იცის, რას აკეთებს!

ისინი ცოტა ხნის შემდეგ მოვიდნენ. წმინდა შუამავალმა თანამიმდევრებს მიმართა:

– ერთმანეთი არ შეაწუხოთ და საჭმლის ასაღებად თითოთითო ჩემთან მოდით! წმინდა შუამავალი კეციდან პურს ტეხდა, ზემოდან ხორცს ადებდა და თანამიმდევრებს აწოდებდა. მაგრამ თითოეულ მათგანზე მიცემისას, კეცს და ქვაბს თავს ახურავდა. ამგვარად, ყველა თანამიმდევარმა გაძღომამდე ჭამა და საჭმელი კიდევ დარჩა. ჭამის შემდეგ, წმინდა შუამავალმა ჩემს ცოლს უთხრა:

– დარჩენილი საჭმელი შენც ჭამე და მეზობლებსაც აჭამე, რადგან შიმშილმა ადამიანები გაანადგურა!“[1]

ალლაჰის შუამავალი თავის თანამიმდევრებთან ერთად დაპატიჟებით მივიდა სტუმრად და ალლაჰის წყალობით ყველა გააძღო. საჭმელი ყველას ეყო და მორჩა კიდეც, რომლითაც მეზობლებიც დაპურდნენ.

წმინდა შუამავლის დაპატიჟების კიდევ ერთ მაგალითის ენეს იბნ მალიქი გადმოგვცემს: „ერთ დღეს წმინდა შუამავალმა სამხრობის ნამაზი გვალოცა. ნამაზის შემდეგ, ბენი სელემეს გვარიდან ერთი კაცი მოვიდა და ალლაჰის შუამავალს უთხრა:

1. ბუჰარი, მეღაზი, 29. ვაქიდი, 2, 452.





– წმინდა შუამავალო! ჩვენ აქლემის დაკვლა გვინდა და სურვილი გვაქვს, შენც დაგპატიჟოთ. წმინდა შუამავალი დათანხმდა და ყველანი მასთან წავედით. მივედით, მაგრამ აქლემი ჯერ კიდევ არ იყო დაკლული. ცოტა ხნის შემდეგ აქლემი დაიკლა, მისი გარკვეული ნაწილი შეიწვა და ხორცი იმ დღეს მზის ჩასვლამდე ვჭამეთ.[1]

უდიდესი ზნეობისა და მორიდების მქონე წმინდა შუამავალი, გაჭირვებულებისა და მოსამსახურეების დაპატიჟებასაც ღებულობდა. წმინდა შუამავლის გადმოცემის მიხედვით, ბებია მულეიქემ ის მის მიერ მომზადებულ საჭმელზე დაპატიჟა. წმინდა შუამავალმა დაპატიჟება მიიღო და საჭმელი ჭამა. შემდეგ უთხრა: „ახლა მოემზადეთ და ნამაზს გალოცებ!“ ენესი ამბობს, რომ: „მე დიდი ხნის განმავლობაში ხმარების გამო გაშავებული ჭილოფი მოვიტანე და დავაგე. წმინდა შუამავალი მასზე სალოცავად დადგა. მე და ჰუსეინ იბნ აბდულლაჰის ბაბუა დუმეირე წმინდა შუამავლის უკან დავდექით. ჩვენ უკან კი ბებია დადგა სალოცავად. წმინდა შუამავალმა ორი მუხლი ნამაზი გვალოცა და წავიდა.“[2]

წმინდა შუამავალი დროდადრო ასე ბრძანებდა:

„საქონლის ჩლიქის ან მსგავსი რამის ხორცის საჭმელადაც რომ დამპატიჟონ, აუცილებლად წავალ, ან მაჩუქონ, აუცილებლად მივიღებო!“[3]

წმინდა შუამავლის პრინციპით, დაპატიჟების წინადადების მიღება ამხანაგობას, მეგობრობას და მუსლიმანთა ძმობის გამტკიცებას უწყობს ხელს. მისი შეხედულებით, ამქვეყანად ყველაზე მთავარი ადამიანებს შორის კარგი ურთიერთობა, ურთიერთსიყვარული, ურთიერთნდობა და ურთიერთდახმარებაა.

წმინდა შუამავალმა მუსლიმან ქალბატონებს ურჩია, მეზობლის მიერ გაკეთებული უნმიშვნელო საჩუქარიც კი ძვირფასად

1. მუსლიმი, მესაჯიდი, 196.
2. ბუჰარი, სალათი, 20.
3. ბუჰარი, ჰიბე, 2.



მიეღოთ და არასდროს უარი არ ეთქვათ. იმიტომ, რომ მუსლიმანი ადამიანი თავმდაბალი უნდა იყოს. მან ყოველნაირი დაპატიჟება და საჩუქარი უნდა მიიღოს. მუსლიმანი ადამიანის მხრიდან თავის მოწონება და სხვისი დამცირება არ შეიძლება.

ისლამის მიმდევართა ურთიერთდაახლოების ერთ-ერთი საშუალება ერთმანეთის დაპატიჟება და მასზე დათანხმებაა. როდესაც მდიდარი ადამიანი ღარიბის დაპატიჟებას დათანხმდება, ამით ის იმ ადამიანის გულსაც მოიგებს და ალლაჰიც კმაყოფილი ექოლება.

**ა. საქორწილო მიპატიჟებაზე მისვლა**

მუსლიმანების კიდევ ერთი თავმოყრის ადგილი საქორწილო წვეულებაა, რომელსაც წმინდა შუამავალი ძალიან დიდ მნიშვნელობას ანიჭებდა. ის ასე ბრძანებდა:

*„თითოეული თქვენგანი, საქორწილო წვეულებაზე დაპატიჟების შემთხვევაში, აუცილებლად უნდა წავიდეს!“*[1]

*„საქორწილო წვეულებაზე დაპატიჟების შემთხვევაში, აუცილებლად წადით! თუ მარხული ხართ, მაშინ მისთვის ვედრება გააკეთეთ, თუკი არა, მაშინ საჭმელი ჭამეთ!“*[2]

საქორწილო წვეულებაზე წასასვლელი რჩევის მომცემი წმინდა შუამავალი აღნიშნავს, რომ თუ რაიმე სერიოზული მიზეზი ადამიანს არ გააჩნია და წვეულებაზე არ წავა, მაშინ მისი მოქმედება ალლაჰისა და შუამავლის ინტერესების საწინააღმდეგოდ ჩაითვლება.“[3] ამ რჩევის კარგად გამთვალისწინებელი აბდულლაჰ იბნ ომარი, როგორც საქორლინო წვეულებაზე, ასევე სხვა დაპატიჟებებზე, თუგინდ მარხული ყოფილიყო, ყოველთვის წადიოდა.[4]

1. ბუჰარი, ნიქაჰი, 71.
2. მუსლიმი, ნიქაჰი, 106.
3. ბუჰარი, ნიქაჰი, 72.
4. ბუჰარი, ნიქაჰი, 74.

ოთხივე მეზჰების იმამები შეთანხმდნენ, რომ საქორწინო დაპატიჟებაზე წასვლა ვაჯიბია, ე.ი. აუცილებელი. სხვა მიზეზით, დაპატიჟებაზე წასვლა კი არა, ამიტომ ადამიანი მარხულიც რომ იყოს, ამ დაპატიჟებას აუცილებლად უნდა დათანხმდეს და წავიდეს. მაგრამ, რა თქმა უნდა, მარხვის მოშლა არ შეიძლება. ასეთ დროს ადამიანმა ქორწილის მეპატრონეს ყოველივე სიკეთე უნდა უსურვოს.

დაპატიჟების შემთხვევაში, ქორწილში წასვლაზე ასეთი მნიშვნელობის მინიჭებას გარკვეული მიზეზები გააჩნია. ქორწილი მისი მეპატრონისთვის ბედნიერების უმნიშვნელოვანესი წუთებია. ამ დროს ამ ადამიანს მთელი თავისი ნათესავებისა და მეგობრების მის გვერდით დანახვა უხარია. აგრეთვე, ამ დღეს ორი ადამიანის შეუღლების ამბავსაც ყველა გაიგებს და ამ ურთიერთობას რაც მეტი ადამიანი შეიტყობს, მით უფრო მეტი ძალა ექნება მათ შეუღლებას.

ისეთ ადგილას, სადაც დაპატიჟებული არ ვართ და წავალთ, ან ჩვენ დაპატიჟებული ვართ და თან დაუპატიჟებელ ვინმესაც წავიყვანთ, ეს ნამუსის საქმეა. წმინდა შუამავალი ამ საკითხთან დაკავშირებით ბრძანებს: „დაუპატიჟებელი ადამიანი, სუფრასთან ჯდომისას, ქურდად ითვლება, ხოლო იქედან წასვლისას – მძარცველად." (აბუ დავუდი, ეთიმე, 1). თუ რომელიმე დაუპატიჟებელი ადამიანის წაყვანის აუცილებლობა გახდა საჭირო, მაშინ აუცილებელია მეპატრონისგან ნებართვა აიღო. ამ საკითხთან დაკავშირებითშემდეგი ისტორია ძალიან დამრიგებლურია:

აბუ შუაიბ ელ ანსარი ერთ დღეს წმინდა შუამავლის მოსანახულებლად წავიდა. წმინდა შუამავლის მისუსტებული სახე რომ დაინახა, მიხვდა, რომ ის დიდი ხნის მშიერი იყო. იგი სასწრაფოდ თავის შვილთან მივიდა, რომელიც ყასაბად მუშაობდა და უთხრა, რომ წმინდა შუამავლის დასაპატიჟებლად ხუთი კაცისთვის საჭმელი მოემზადებინა. საჭმლის გამზადების შემდეგ მან წმინდა შუამავალი დაპატიჟა. სტუმრად მიმავალ წმინდა შუამავალს და მის თანმხლებ პირებს გზაზე ერთი კაცი შეუერთდა. სახლის ჭიშკართან მისულმა წმინდა შუამავალმა



აბუ შუაიბს დაუძახა და უთხრა:

„– ეს ადამიანი ჩვენ გზაზე შემოგვიერთდა და აქ მოვიდა. თუ გსურს, ნება მიეცი და შემოვიდეს, თუ არა, უთხარი გაბრუნდეს." სახლის მეპატრონემ უთხრა:

– რას ამბობთ, ალლაჰის შუამავალო! შეუძლია შემოვიდეს![1]

წმინდა შუამავლის ასეთი საქციელით როგორც დაპატიჟებული ხალხის მდგომარეობაც შემსუბუქდა და დაუპატიჟებელი ადამინიც გულიც გახარებული დარჩა.

### ბ. მიპატიჟება, რომელზეც წასვლა აკრძალულია

წმინდა შუამავალი ძირითადად დაპატიჟებებზე უარს არ ამბობდა და წადიოდა, მაგრამ დაპატიჟებები ალლაჰის კანონების საწინააღმდეგო არ უნდა ყოფილიყო. ენესის გადმოცემის მიხედვით, ვიცით, რომ წმინდა შუამავალი იმ ადამიანების დაპატიჟებასა და საჭმელზე უარს ამბობდა, ვინც ჭამის დროს, სიამაყით ძვირფას ჭურჭელს იყენებდა. (ბუჰარი, ეთიმე, 8). წმინდა შუამავალს თავისი სიცოცხლის განმავლობაში ასეთი ადამიანების საჭმელი არასდროს უჭამია. აგრეთვე, ურწმუნო ადამიანების დაპატიჟებას ერიდებოდა და თანამიმდევრებსაც ამგვარ მოქმედებას ურჩევდა.

წმინდა შუამავალი დღენიადაგ იმისათვის იბრძოდა, რომ ადამიანები ერთმანეთისგან საგრძნობლად განსხვავებული ძალიან მდიდარი ან ძალიან ღარიბიარ ყოფილიყვნენ. ადამიანების ერთიმეორისგან განსხვავება დაპატიჟებით გამოიხატება, როდესაც მდიდრებს დაპატიჟებ და ღარიბებს არა. ამ საკითხთან დაკავშირებით წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„უკიდურესად ზარალის მომცველია ის წვეულება, სადაც საჭმელზე მდიდრებს მიპატიჟებენ, ღარიბებს კი უგულებელყოფენ."*[2]

1. ბუჰარი, ბუიუ, 21.
2. ბუჰარი, ნიქაჰი, 72.





ერთი სიტყვით სუფრაზე მიპატიჟება და მასზე დათანხმება სუნნეთია. ამასთანავე მუსლიმანი ადამიანი ვალდებულია, ასეთი შემთხვევების მიმართ მეტი ყურადღება გამოიჩინოს. აქაც, როგორც სხვაგან, მათ შეგნებულობა და დისციპლინა უნდა გამოამჟღავნონ. ისეთ ადამიანებთან სტუმრად მისვლა არ შეიძლება, ვისი სუფრაც ალლაჰის კანონებს და მის შუამავლის სწავლებას არ შეესაბამება. ჭეშმარიტი მუსლიმანი ყოველთვის უნდა ცდილობდეს ალლაჰის წყალობის მოპოვებას და ამიტომ ვალდებულია მოერიდოს ყოველივე იმას, რაც მის ნებას ეწინააღმდეგება.

მუსლიმან ადამიანს ეკრძალება ისეთ სადილებსა და წვეულებებზე წასვლა სადაც ალკოჰოლური სასმელია.

## 16. მონახულების წესები

***„მხოლოდ ის არის ჩემი სიყვარულის ღირსი, ვისაც ნათესაური ურთიერთობები არ დაურღვევია და ახლობლებს ყოველთვის მოინახულებს.“***

*იბნ ჰანბელი, 5, 229*

ნათესავებისა და მეგობრების მონახულება თითოეული მუსლიმანის ვალია.

უზენაესმა ალლაჰმა ყველა მართლმორწმუნე ერთიმეორის ძმად გამოაცხადა და ურთიერთდახმარება უბრძანა. ურთიერთდაპატიჟება სტუმრად სოციალურ – საზოგადოებრივ კლიმატს აუმჯობესებს. ამიტომ ისლამმა ერთმანეთის მონახულებას უდიდესი მნიშვნელობა მიანიჭა.

მონახულება შეიძლება განხორციელდეს ავადმყოფობის, ბაირამის, ბავშვის დაბადების, სიკვდილისა და სხვა გარემოებების შემთხვევაში. ასევე, ერთმანეთის მონახულება ყოველივე ზემოთ ჩამოთვლილი მდგომარეობის გარდა შესაძლებელია. მუსლიმანები ურთიერთმონახულების საშუალებით ერთმანე-







თის მდგომარეობას ადვილად გაიგებენ, გაჭირვების შემთხვევაში პრობლემების მოგვარებას ადვილად შეძლებენ. ასევე, თავიანთ შეხედულებებს, აზრებს და გამოცდილებებს ერთმანეთს გაუზიარებენ. გარდა ამისა, ისინი შეძლებენ სხვადასხვა საკითხის შესახებ ერთობლივი გადაწყვეტილებების მიღებას, რის შემდეგაც ისინი მომავალს უფრო გაბედული თვალით და იმედით შეხედავენ. მწუხარებასა და სიხარულს ერთმანეთს გაუზიარებენ და ამით მდგომარეობას გაიუმჯობესებენ. ამგვარად, მეზობლებისა და ნათესავების მონახულებას მრავალი დადებითი მნიშვნელობა გააჩნია. წმინდა შუამავალი ასეთი ტრადიციის დასამკვიდრებლად თანამიმდევრებს ხშირად ინახულებდა. მისი ერთ-ერთი ასეთი მონახულების შესახებ ყაის იბნ სადი გადმოგვცემს:

„ერთხელ წმინდა შუამავალი ჩვენს მოსანახულებლად მოვიდა.

– ეს სელაამუ ალეიქუმ ვერეჰმეთულლაჰ!“ – მოგვესალმა ის. მამამ ძალიან დაბალი ხმით სალამითვე უპასუხა, მაგრამ წმინდა შუამავალმა ვერ გაიგონა. მე მამას ვუთხარი:

– ალლაჰის წმინდა შუამავალს ნებას არ მისცემ, რომ სახლში შემოვიდეს? მამამ მიპასუხა:

– გაჩერდი, ნუ გეჩქარება! აცალე კიდევ რამდენჯერმე სალამი მოგვცეს. წმინდა შუამავალმა კიდევ ერთხელ:

– ეს სელაამუ ალეიქუმ ვერეხმეთულლაჰ! – თქვა. მამამ ამჯერადაც დაბალი ხმით უპასუხა. წმინდა შუამავალმა მესამედაც:

– ეს სელაამუ ალეიქუმ ვერეხმეთულლაჰ!“ – გაიმეორა და უკან გაბრუნება დააპირა. მამა სასწრაფოდ უკან აედევნა და უთხრა:

– წმინდა შუამავალო! შენს მოცემულ სალამს ვისმენდი და იმიტომ დაბალ ხმაზე გპასუხობდი, მინდოდა ბევრჯერ მოგსალმებოდი. მამა სახლში წმინდა შუამავალთან ერთად დაბრუნდა.

მან წმინდა შუამავლისთვის წყლის მოტანა ბრძანა. წმინდა შუამავალმა ხელები დაიბანა შემდეგ გაიმშრალა, მაღლა აღაპყრო და ალლაჰს შეევედრა:

– დიდო ალლაჰო! სად იბნ უბადეს ოჯახს სიუხვე და კეთილდღეობა მიეცი!

შემდეგ ჩვენ მიერ მომზადებული საჭმელი მიირთვა. წასვლა როდესაც დააპირა, მამამ უნაგირდადგმული ჯორი მოიყვანა და მითხრა:

– ყაის! წმინდა შუამავალს მეგზურად გაჰყევი!მეც ასე მოვიქეცი. გზაზე წმინდა შუამავალმა მითხრა:

– მოდი, ჯორს შენც შემოაჯექ!

მე შემრცხვა და უარი ვუთხარი. მან კიდევ ერთხელ მითხრა:

– ან დაჯექი, ან უკან გაბრუნდი!

მე უკან დაბრუნება ვირჩიე.[1]

კიდევ ერთ ჰადისში არის გადმოცემული, რომ წმინდა შუამავალი ერთ-ერთი ანსარის ოჯახში მივიდა, საჭმელი ჭამა, ნამაზი ილოცა და მათთვის ალლაჰს შეევედრა.[2]

წმინდა შუამავალი თავის მიმდევრებს ავადმყოფებისა და ისლამის რწმენით შეძენილი ძმების მონახულებასაც უბრძანებდა. ერთ-ერთ ჰადისში ის ბრძანებს:

*„ვინც ალლაჰის ხათრით, ავადმყოფს ან რწმენით ძმას მოინახულებს, მაშინ ერთი მქადაგებელი მას ასე მიმართავს: „რა ლამაზი და რა კარგი საქმე გააკეთე! ამ საქციელით შენ სამოთხეში ადგილი გაიმზადე!“*[3]

მონახულება რაიმე პირადი ინტერესის გამო კი არ უნდა ხდებოდეს, არამედ მხოლოდ ალლაჰის სიყვარულის გამო. რად-

1. აბუ დავუდი, ედები, 127-128.
2. ბუჰარი, ედები, 65.
3. თირმიზი, ბირრი, 64.



გან მას სწორედ ასეთი ადამიანების მიმართ უჩნდება გან-საკუთრებული სიყვარული. ერთ ჰადისში წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„ჩემი თხოვნის გამო, ერთმანეთის მიმართ სიყვარულის გამომჩენ, სხვაზე დახმარების ხელის გამწვდენ, ნათესავებსა და ახლობლებთან კარგი ურთიერთობის მქონე და ერთმანეთის მომნახულებელ ადამიანებს ჩემი უდიდესი სიყვარული აქვთ მოპოვებული!"*[1]

ალლაჰისა და წმინდა შუამავლის მიერ მოცემული რჩევებ-ის განხორციელება, საუკეთესო მაგალითის მქონე წმინდა შუა-მავლის ცხოვრებიდან ამოღებული ნიმუშებით არის შესაძლე-ბელი.

### ა. ავადმყოფის მონახულება

***„ავადმყოფის მომნახულებელი ადამიანი უკან დაბრუნებამდე სამოთხის გზაზე მდგომია."***

მუსლიმი, ბირრი, 39

ჯანმრთელობა და ავადმყოფობა, ადამიანის გამოცდის-თვის საჭირო ორი განსხვავებული მოვლენაა. ჯანმრთელად მყოფი ადამიანი ვალდებულია ასეთი ძვირფასი საჩუქრისათვის ალლაჰს მადლობა გადაუხადოს. ავადმყოფობის დროსაც კი საჭიროა ადამიანმა გულით შეძლოს ალლაჰთან დაახლოება. ორივე გარემოების კარგად გამოყენების შემთხვევაში, ადამიანი მხოლოდ მოგებული დარჩება.

ნებისმიერი ასაკის პერიოდში შესაძლებელია ადამიანი სხვადსხვაგვარად დაავადმყოფდეს. ეს ძალიან ცუდი და სამ-წუხარო ფაქტია. ასეთ შემთხვევაში, თითოეული ავადმყოფის დიდი სურვილია ნათესავებმა, ნაცნობებმა, ახლობლებმა თუ მეგობრებმა მოინახულონ და დაამშვიდონ. გარდა ამისა, მას ამ

1. იბნ ჰანბელი, 5, 229.





დროს არა მარტო ნაცნობების, არამედ უცნობი ადამიანების დანახვაც კი გაუხარდება. ასევე უხარია, თუკი ვინმე მის მდგომარეობას მოიკითხავს და მის ამბავს გულთან ახლოს მიიტანს. თუკი მასთან არ მივლენ, ან არ მოიკითხავენ, მას ძალიან ეწყინება და დამწუხრდება. ავადმყოფების მონახულება წმინდა შუამავალმა ყველა ადამიანს უბრძანა. ბერა იბნ აზიბი ასე გადმოგვცემს:

„წმინდა შუამავალმა ჩვენ ავადმყოფის მონახულება, მიცვალებულის ცხედრის წაღებისას უკან გაყოლა, ცხვირის დაცემინების შემდეგ „იერხემუქელლაჰ" – თქმა, ფიცის შესრულება, ადამიანის დაჩაგვრის შემთხვევის შეხვედრისას უძლურზე დახმარების აღმოჩენა, დაპატიჟების შემთხვევაში წინადადების მიღება და სალამის მიცემის წესების გავრცელება გვირჩია."[1]

ავადმყოფი ადამიანი გულგატეხილი და დამწუხრებულია, ალლაჰი კი ასეთ ადამიანთან უფრო ახლოს დგას. ალლაჰს ავადმყოფის მონახულება ისე ძლიერ უყვარს, რომ ავადმყოფის მომნახულებელ ადამიანს, ალლაჰის მომნახულებელ პიროვნებად მიიჩნევს. წმინდა შუამავალი ამ საკითხის შესახებ ბრძანებს:

„ალლაჰი განკითხვის დღეს თავის მონა – მსახურს ჰკითხავს:

– ადამიანო, ავად რომ ვიყავი, არ მომინახულე! გაკვირვებული ადამიანი უპასუხებს:

– შენ, როგორც ყველაფრის გამჩენი ალლაჰი ხარ, როგორ უნდა მომენახულებინე?

ალლაჰი უპასუხებს:

– ადამიანი ავად რომ გახდა, მის სანახავად არ მიხვედი. მის სანახავად რომ მისულიყავი, მაშინ მეც იქ მნახავდი. ეს არ იცოდი, ადამიანო? მე დაპურება გთხოვე, შენ ეს არ გააკეთე!

გაკვირვებული მონა – მსახური ჰკითხავს:

1. ბუჰარი, ჯენაიზი, 2. მუსლიმი, ლიბასი, 3.



– როცა შენ ქვეყნის მმართველი ალლაჰი ხარ, როგორ უნდა დამეპურებინე?! ალლაჰი უპასუხებს:

– ერთმა ადამიანმა შენ საჭმელი გთხოვა, შენ არ მიეცი. მისთვის რომ საჭმელი მიგეცა, არ იცოდი, მისი მადლი ჩემამდე მოაღწევდა? ადამიანო, შენ წყალი გთხოვე, შენ კი არ მომეცი.

ადამიანი ეტყვის:

– ღმერთო! როცა შენ სამყაროს ერთადერთი ალლაჰი ხარ, წყალი როგორ უნდა მომეცა?

ალლაჰი ეტყვის:

– ერთმა ადამიანმა შენ წყალი გთხოვა, შენ არ მიეცი. მისთვის რომ წყალი მიგეცა, მისი მადლი ჩემამდე მოაღწევდა. ეს არ იცი?[1]

აქედან გამომდინარე, ადამიანი ვის მოსანახულებლადაც მიდის იმაზე კი არა, ვის ბრძანებასაც ასრულებს, იმაზე უნდა დაფიქრდეს. ამიტომ წმინდა შუამავალმა თანამიმდევრებს ურჩია,ავადმყოფის მონახულებისას,მისთვის ალლაჰს შევედრებოდნენ, რადგან მათი ვედრება ანგელოზების ვედრების მსგავსია.[2]

ავადმყოფის მონახულება, მისი მდგომარეობის გაგება და მდგომარეობის გულთან ახლოს მიტანა, შეძლებისდაგვარად მასზე დახმარებას ნიშნავს. ამრიგად, ავადმყოფის მონახულება სუნნეთია. ბევრი სწავლული ადამიანის მიერ ის ვაჯიბადაც არის მიჩნეული. იმ შემთხვევაში, თუ ავადმყოფს მასთან ახლოს მცხოვრები ადამიანებიდან არავინ მოიკითხავს, იქ მცხოვრები ყველა მუსლიმანი მის წინაშე ვალში იქნება. აქედან გამომდინარე, ავადმყოფის მონახულება ფარძი ქიფაიე (ისეთი აუცილებლობა, როცა ერთი ადამიანის მხრიდან გაკეთების შემთხვევაში, პასუხისმგებლობა სხვებსაც ეხსნებათ) შეიძლება იყოს.

იბნ ომარი, წმინდა შუამავლის მიერ ავადმყოფის მონახულებასთან დაკავშირებით, ერთ ასეთ ამბავს გადმოგვცემს:

1. მუსლიმი, ბირრი, 43.

2. იბნ მაჯე, ჯენაიზი, 1.

„ერთხელ ჩვენ წმინდა შუამავალთან ერთად ვისხედით. ამ დროს ანსარებიდან ერთი ადამიანი ჩვენთან და მოგვესალმა. წმინდა შუამავალმა მას ჰკითხა:

– ჩემო ძმაო, სად იბნ უბადე როგორ არის?

მან უპასუხა:

– ნორმალურად არის!

– ჩემთან ერთად მის მოსანახულებლად ვინ წამოვა? ჩვენც მასთან ერთად, დაახლობით, ათი-თხუთმეტი კაცი ავდექით და წასასვლელად მოვემზადეთ. არც ერთ ჩვენგანს ფეხზე და ტანზე ნორმალურად არ გვეცვა, მაგრამ სად იბნ უბადეს სანახავად მაინც წავედით. ავადმყოფთან მისულებს ადგილებმა მისმა ახლობლებმა დაგვითმეს."[1]

წმინდა აიშე შუამავლის მშვენიერ ხასიათზე დაწვრილებით მოგვითხრობს:

*„სად იბნ მუაზმა „ჰენდეკის" (სანგრის) გათხრის დროს ხელი დაიზიანა. წმინდა შუამავალმა მისთვის მეჩეთში კარავი გააშლევინა, რათა ის ხშირად მოენახულებინათ და დახმარებოდნენ."*[2]

როგორც ვხედავთ, წმინდა შუამავალს თანამიმდევრების ყოველგვარი გასაჭირი გულთან ახლოს მიჰქონდა. ავადმყოფის მოკითხვა, ამხანაგების მონახულება, გაჭირვებულებზე დახმარების გაწევა, მიცვალებულის ნამაზის ლოცვის ხელმძღვანელობა, ოჯახის წევრებზე სამძიმრის თქმა და სხვა ამგვარი საქციელი წმინდა შუამავლის თვისებები იყო. ის ავადმყოფის მოსანახულებლად ხშირად სხვებთან ერთად წადიოდა და მათ ნიმუშს აძლევდა. ავადმყოფის მოსანახულებლად ხელცარიელი მისვლა სირცხვილი არ არის, რადგან ამის შესაძლებლობები ყოველთვის შეიძლება არ იყოს. მთავარი ავადმყოფის სულიერი გამხნევება და დამშვიდებაა.

1. მუსლიმი, ჯენაიზი, 13.
2. ბუჰარი, მეღაზი, 30.



ავადმყოფის მონახულებისას მუსლიმან – არამუსლიმანის, ნაცნობ – უცნობის ან მეზობელ – არამეზობლის ერთიმეორისგან განსხვავება არ შეიძლება.

ერთხელ, წმინდა შუამავალმა ავადმყოფი ებრაელი ბავშვი მოინახულა, რაც მისი გამუსლიმანების მიზეზად იქცა.[1]

მევლანა ჯალალედინ რუმი აღნიშნავდა, რომ ავადმყოფის მონახულებისას უფრო მეტ სარგებელს მომნახულებელი იმსახურებს. ის წერდა:

„ავადმყოფის მონახულება და მისი მდგომარეობის მოკითხვა ძალიან სასარგებლოა, რადგან ხვალ შეიძლება მდგომარეობა შეიცვალოს და შენც გახდე ავად. შესაძლებელია, ის ავადმყოფი იმ დროის საუკეთესო ადამიანი იყოს ალლაჰისთვის. ო, ჯიუტო ადამიანო, შენი სულის ორივე თვალი დაგრბმავებია, ამიტომ ნედლ და ცოცხალ ხეს ხმელი შეშისგან ვერ არჩევ! ამქვეყნად მრავალი ხაზინა არსებობს. ანუ ეს ქვეყანა ალლაჰის საყვარელი ადამიანებისგან ცარიელი არასდროს არის. არასდროს დამწუხრდე იმის გამო, რომ ასეთი ადამიანები არ არსებობენ. ამქვეყნად არც ერთი მყუდრო ადგილი ცარიელი არ არსებობს!“

იცოდე, რომ მგზავრობისთვის ამხანაგის მოძებნა აუცილებლად საჭიროა; ფეხით იქნება, ცხენით, წინ თუ უკან, ამას მნიშვნელობა არ აქვს, მთავარია, მას არ დაშორდე! ავადმყოფის მოსანახულებლად რომ მიხვალ, ის შენი მტერიც, რომ იყოს კარგად მოექეცი, იმიტომ, რომ კარგი საქციელის შემდეგ, ძლიერი მტერიც კი შესაძლებელია მოყვარე გახდეს. ხოლო მოყვარე თუ არ გახდება, თქვენ შორის მტრობის გრძნობა მაინც შემსუბუქდება. სიკეთე მტრობის წამალია. ავადმყოფის მონახულებას კიდევ მრავალი სიკეთე გააჩნია. ჩემი სიტყვის მიზანი ის არის, რომ შენ საზოგადოების და ხალხის მეგობარი იყო. თუ ვინმე მეგობარს ვერ ნახავ, მაშინ ძეგლის გამკეთებლების მსგავსად, შენთვის ერთი მეგობარი გამოძერწე![2]

1. ბუჰარი, ჯენაიზი, 80.

2. მესნევი, ბეითი 2145-2155.

წმინდა შუამავალმა ავადმყოფებს გარკვეული ვედრებებიც შეასწავლა. ერთხელ ოსმან იბნ ებილ ასმამ სხეულში დიდი ტკივილის შეგრძნების გამო, წმინდა შუამავალს შესჩივლა. წმინდა შუამავალმა მას შემდეგი რამ ურჩია:

*„– სხეულის იმ ადგილას, სადაც ტკივილი გაწუხებს, ხელი მიიდე და სამჯერ „ბისმილლაჰ" თქვი, შვიდჯერ კი: „ეღუზუ ბილლაჰი ვე ყუდრეთიჰი მინ შერრი მა ეჯიდუ ვე უჰაზირუ"*

*„ჩემი ავადმყოფობისა და გასაფრთხილებელი ბოროტებისგან, უზენაესი ალლაჰის ძალასა და ძლევამოსილებას შევეფარები, – თქვი!"*[1]

წმინდა შუამავლის მიერ მიცემული რჩევის შემდეგ ოსმანმა თქვა: „შუამავლის რჩევის მიხედვით მოვიქეცი და ალლაჰის წყალობით, ტკივილმა გამიარა. ამის შემდეგ ეს ვედრება ჩემი ოჯახის წევრებს და სხვა ადამიანებსაც ვასწავლე.[2]

წმინდა შუამავალი სიკვდილის პირას მყოფ ავადმყოფებს „ლაა ილააჰე ილლელლაჰის" – თქმას ურჩევდა.[3]

მუჰამმედ შუამავლის თანამიმდევრები რომლებმაც აღზრდის დიდი სკოლა გაიარეს, ყოველთვის ცდილობდნენ მოენახულებინათ ავადმყოფები და მათი ლოცვა მიეღოთ.

**ავადმყოფის მონახულების წესები:**

1. მომნახულებელმა ადამიანმა ავადმყოფს ხელზე ან შუბლზე ხელი უნდა დაადოს და ჰკითხოს, თუ როგორ გრძნობს თავს, როგორ არის იმიტომ, რომ წმინდა შუამავალი ავადმყოფის მდგომარეობის გულთან ახლოს მიტანას ბრძანებს. ამასთან ერთად, ექიმის რჩევებიც აუცილებლად გასათვალისწინებელია, ხოლო თუკი სნეულება გადამდებია, ავადმყოფზე შეხება აუცილებელი არ არის.

2. ავადმყოფთან დიდხანს დარჩენა, მისი გადაღლა, ან ისეთი

1. მუსლიმი, სელამი, 67.
2. აბუ დავუდი, ტიბი, 19.
3. მუსლიმი, ჯენაიზი, 1-2.



რამის თქმა, რაც მას არ ესიამოვნება, არ შეიძლება.

3. აუცილებელია ვკითხოთ, თუ რა ესაჭიროება. კარგი იქნება, თუკი ავადმყოფთან ხილს და წვენებს მივიტანთ. იბნ აბბასი გადმოგვცემს, რომ „წმინდა შუამავალმა ერთი ავადმყოფი მოინახულა და ჰკითხა:

– რა გინდა? რას ისურვებდი?

ავადმყოფმა უპასუხა:

– ხორბლის პურს!

წმინდა შუამავალმა განაცხადა:

– ვისაც სახლში ხორბლის პური აქვს ავადმყოფს გაუგზავნოს! შემდეგ კი დაამატა:

– ავადმყოფი რასაც მოითხოვს, შეეცადეთ ის აჭამოთ!“[1]

4. ზოგიერთი ადამიანი ავადმყოფობისას მხოლოდ სიკვდილზე ფიქრობს. ამ დროს მისი სულიერი დამშვიდება აუცილებელია. ასეთ ავადმყოფს უნდა შეახსენო, რომ სიკვდილი ალლაჰის ნებაა და მაშინ მოვა, როცა ის ამას გადაწყვეტს. მას ვერავინ ვერასდროს გაექცევა. ყოველი ავადმყოფობა არ შეიძლება სიკვდილის მიზეზი გახდეს. აგრეთვე, ავადმყოფობა ცოდვების მოხდის მიზეზიც არის და ასე შემდეგ. იბნ აბბასის გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალმა ერთი ბედუინი ავადმყოფი მოინახულა. ისე როგორც სხვა ავადმყოფებს, მასაც უთხრა, რომ „ალლაჰის ნებით, ეს ავადმყოფობა ცოდვებისგან გათავისუფლების მიზეზი გახდებოდა და მალე გამოჯანმრთელდებოდა.“[2]

5. ავადმყოფისთვის ადამიანის ალლაჰზე შევედრება და მისი გამოჯანმრთელების თხოვნა, კარგი საქციელია. წმინდა აიშეს გადმოცემის მიხედვით, როდესაც ოჯახის რომელიმე წევრი ავად გახდებოდა, წმინდა შუამავალი მისთვის ალლაჰს ევედრებოდა:

*„ყველა ადამიანის ერთადერთო, დიდო ალლაჰო! ამ ავად-*

1. იბნ მაჯე, ჯენაიზი, 1.

2. ბუჰარი, თევჰიდი, 31.





*მყოფს ტკივილები მოუხსენი და გამოაჯანმრთელე! ამის შემძლე მხოლოდ შენ ხარ, ამ ადამიანს ისე გაუქრე ეს ავადმყოფობა, რომ მისი კვალიც აღარ დაუტოვო!“[1]*

სელმანი გადმოგვცემს: „მე როდესაც ავად ვიყავი, წმინდა შუამავალი ჩემს სანახავად მოვიდა. წასვლისას ასე ბრძანა:

*„სელმან, დაე, ალლაჰმა ყველა ტკივილი მოგიხსნას და ცოდვები გაპატიოს! სიკვდილამდე ძალა და ჯანმრთელობა არ მოგკლებოდეს!“[2]*

6. თუკი ავადმყოფი ფიზიკურად შორს იმყოფება და მისი ნახვის შესაძლებლობა არ არსებობს, მაშინ კარგი იქნება, თუ მასთან მიმავალი ვინმეს საშუალებით სალამსა და მოკითხვას გავუგზავნით, წერილს მივწერთ, ან ტელეფონით დავურეკავთ და ასე შემდეგ. ყოველივე ეს ძალიან კარგი და დიდად მოსაწონი საქციელი იქნება.

### ზ. ნუგეშისცემა, თანაგრძნობა

***როცა მუსლიმანები რაღაც უბედურებას ან უსიამოვნებას გადაეყრებიან, საკმარისია, ჩემი გარდაცვალებით მათ თავს დამტყდარი და უბედურება გაიხსენონ დამშვიდნენ და მოითმინონ.***

მუსლიმი, ჯენაიზი, 14

უბედურების შემთხვევაში, საერთოდ, ვინმეს გარდაცვალების დროს, მისი ოჯახის წევრების მიმართ ნუგეშისცემა აუცილებელია. ამ დროს საჭიროა ადამიანის დარიგება. იმის შესახებ, რაც უკვე მოხდა, ან მისი უკან დაბრუნება შეუძლებელია და ახლა მთავარი მხოლოდ მოთმინებაა. ამასთანავე, ისეთი შევედრებაც აუცილებელია, როგორიც არის: ღმერთმა უარესი უბე-

1. ბუჰარი, მერდა. 20. მუსლიმი, სელამი, 46-49.
2. ჰეისემი, 2, 99.







დურებებისგან დაგიცვას, ღმერთმა მოთმინება და გამძლეობა მოგცეს და ა. შ. ამგვარი ქცევა ადამიანს ტკივილს უმსუბუქებს და თავს უკეთესად გრძნობს.

თანაგრძნობა, როგორც ადგილზე მისვლით, ასევე ტელეფონითა და წერილითაც შეიძლება გამოხატოს.

წმინდა ზეინაბმა შუამავალს შეტყობინება გაუგზავნა:

– შვილი მომიკვდა, თუ შეგიძლია ჩვენთან მოდიო!

– მომცემიცა და წამრთმევიც ალლაჰია! მას ყველაფრის გაკეთებისთვის თავისი დრო აქვს. მოთმინება იქონიოს და ალლაჰს სიკეთე სთხოვოს!" – ასეთი პასუხი გაუგზავნა თავის ქალიშვილს და როგორც კი საქმეებს მორჩა, მასთან წავიდა.[1]

ადამიანისთვის თანაგრძნობა რომ ძალიან მნიშვნელოვანი საქციელია, წმინდა შუამავალმა ეს ასე აღნიშნა: *„იმ მუსლიმანს, რომელიც თავის რწმენით თანამოძმეს უბედურებისას თანაგრძნობას გამოუცხადებს, ალლაჰი განკითხვის დღეს საუკეთესო ტანსაცმელს ჩააცმევს!"*[2]

წმინდა შუამავლის მიერ მედინას გარეთ მყოფ მუაზ იბნ ჯებელისთვის, შვილის გარდაცვალების გამო, თანაგრძნობის წერილის გაგზავნა, ყოველი მუსლიმანისათვის ერთ-ერთი საუკეთესო მაგალითია. წერილში ეწერა:

„ბისმილლაჰირრაჰმანირრაჰიიმ!

მუაზ იბნ ჯებელს ალლაჰის შუამავალ მუჰამმედისაგან!

ბედნიერება და ალლაჰის წყალობა არ მოგკლებოდეთ!

მინდა გადმოგცე, რომ მე ვადიდებ ალლაჰს, რომლის გარდაც სხვა ღვთაება არ არსებობს! დაე, ალლაჰმა შენი მოთმინებისათვის დაგაჯილდოოს! მოგცეს შენ ძალა და შეუპოვრობა! ალლაჰმა გვიბოძოს ყველა საქმეში წარმატება, ვინაიდან ჩვენი

1. ბუჰარი, ჯენაიზი, 33.
2. იბნ მაჯე, ჯენაიზი, 56.

სული, ქონება, შვილები და მრავალი სხვა რამ ალლაჰისგან დროებითად გვაქვს მიღებული.

ალლაჰმა შენ შვილის მოცემით გაგახარა. ახლა კი ის თავისთან წაიყვანა და ამით დაგამწუხრა. თუ ამის სამაგიეროდ მისგან წყალობას, პატიებას და სიკეთეს მოელი, მაშინ მოთმინება გამოიჩინე! მწუხარებამ ესენი არ დაგავიწყოს, რომ მერე ინანებ! იცოდე, ტირილი არაფერს შეცვლის და უკან არაფერს დააბრუნებს. რაც თავს გადახდა, ეს უკვე წარსულია!“[1]

ადამიანს როდესაც რაიმე უბედურება გადახდება, ან ვინმე ახლობელი მოუკვდება, მასზე თანაგრძნობის გარდა, ფიზიკურად დახმარებაც საჭიროა. როდესაც ჯაღფერ თაიიარის გარდაცვალების ამბავი გაიგო, წმინდა შუამავალმა თანამიმდევრებს უბრძანა: „ჯაღფერის ოჯახისთვის საჭმელი მოამზადეთ! იმიტომ, რომ მისი ოჯახის წევრები ამ დროს საჭმლის მომზადებას ვერ შეძლებენ!“[2]

დღესაც შემორჩენილია ეს წესი, რომ გარდაცვლილის ოჯახში საჭმელი მეზობლებს და ახლობლებს მიაქვთ. ამ დროს საჭმლის მიტანა ძალიან კარგი წესი და შუამავლის სუნნეთია.

მუსლიმანი ადამიანის მიმართ თანაგრძნობის გამოხატვა ისლამის ერთ-ერთი მოთხოვნაა. ძალიან კარგი რამ არის, მაგრამ უბედურებიდან სამი დღის გასვლის შემდეგ ამის გაკეთება მიზანშეწონილად არ ითვლება. მხოლოდ იმ ადამიანებს შეუძლიათ სამი დღის შემდეგ თანაგრძნობა გამოუცხადონ, ვინც შორს არიან წასული და მერე დაბრუნდებიან.

1. ჰაქიმი, 3, 307.
2. აბუ დავუდი, ჯანაიზი, 25-26.



### გ. მიცვალებულის ნამაზის ლოცვა და საფლავის მონახულება

*„დაე ნახოს ყველა სულმა, რა მოუმზადა თავისთავს ხვალისთვის!“*

სურა ჰაშრი, აიათი 18

### 1. სამგლოვიარო პროცესია

ჯანაზა ნამაზის ლოცვა და მიცვალებულის სასაფლაოზე წაღება მუსლიმან ადამიანზე გაკეთებული ბოლო მომსახურებაა. ალლაჰი ამის გამკეთებლებს დიდ მადლს უწერს.

წმინდა შუამავალმა ამ საკითხთან დაკავშირებული ყველა გასაკეთები დეტალი თანამიმდევრებს დაწვრილებით შეასწავლა. მაგალითად, როცა წმინდა შუამავალი გარდაცვლილ აბუ სელემესთან მივიდა, დაინახა, რომ თვალები ღია დარჩენოდა და თავისი ხელით დაახუჭვინა. შემდეგ ხალხს ასე მიმართა: „სულის დალევისას, ადამიანის თვალები მას უყურებს!“ ამ დროს აბუ სელემეს ოჯახის წევრები ხმამაღლა ატირდნენ, რის გამოც წმინდა შუამავალმა უთხრა:

„თქვენთვის მხოლოდ კარგს შეეხვეწეთ, ვინაიდან ანგელოზები ყოველი თქვენი ნათქვამის შემდეგ „ამინს“ ამბობენ!“ ამით მან ადამიანებს სიწყნარისა და თავშეკავებულობისაკენ მოუწოდა. შემდეგ მიცვალებულის სამახსოვრო ლოცვა წაიკითხა, რომელიც ყველა თითოეული მუსლიმანისთვის სანიმუშოა.

„დიდო ალლაჰო! აბუ სელემეს აპატიე,მას სამოთხეში მაღალი საფეხური უბოძე, მის გარეშე დარჩენილ ოჯახის წევრებს შენ დაეხმარე! მასაც და ჩვენც გვაპატიე ჩადენილი დანაშაულებრიობა! საფლავი გაგვიფართოვე და სინათლე არ მოგვაკლო!“[1]

წმინდა შუამავალმა მიცვალებულების დაბანა თავიანთ ნა-

1. მუსლიმი, ჯენაიზი, 7.




თესავებს ურჩია.[1] აგრეთვე, მათ მიცვალებულის დიდი გულისყურით დაბანა, კარგი სუნამოს პკურება და სუდარაში შეხვევა ურჩია. მიცვალებულის ტანის, დამბანელი ადამიანის შესახებ კი ასე ბრძანა:

*„ვინც მიცვალებულს ტანს დაბანს, მის სხეულზე გარკვეულ ნაკლოვანებებს ან მოუწონებელ რამეებს შენიშნავს და არ გაამხელს, ალლაჰი მას, ვიდრე სხვას, ორმოცჯერ მეტ ცოდვას აპატიებს. მიცვალებულის სუდარაში შემხვევ ადამიანს ალლაჰი სამოთხეში აბრეშუმის ტანსაცმელს ჩააცმევს. აგრეთვე, ვინც მიცვალებულის საფლავს გათხრის და მას შიგნით მოათავსებს, ალლაჰი იმდენ მადლს მისცემს, რამდენის მოგებაც შეიძლება ღარიბისთვის განკითხვის დღემდე სახლის მიცემით."*[2]

წმინდა შუამავლის ქალიშვილს – ზეინაბს – გარდაცვალების შემდეგ ტანი სავდამ, უმმუ სელემემ, უმმუ ეიმენემ და ანსარების ქალმა უმმუ ათიემ დაბანეს. დაბანის წინ ალლაჰის შუამავალმა ქალები გარეთ გაიხმო და ასეთი რჩევა მისცა:

„მისი დაბანა მარჯვენა მხრიდან აბდესის აღების დროს სხეულის პირველად დასაბანი ნაწილებიდან დაიწყეთ! იგი წყლითა და სიდრით სამჯერ, შვიდჯერ ან, თუ საჭიროდ ჩათვლით, მეტჯერ დაბანეთ! როდესაც დაბანას დაამთავრებთ, მაშინვე შემატყობინეთ!"

როდესაც ქალებმა წმინდა ზეინაბის დაბანა დაამთავრეს, წმინდა შუამავალმა წელზე შემოხვეული სარტყელი მოიხსნა მისცა და უთხრა:

*„– ეს ზეინაბისთვის შიგნითა ჩასაცმელად გამოიყენეთ!"*[3]

ჯანაზა ნამაზის სალოცავად მიცვალებულის სასაფლაომდე მიცილება, მისთვის ალლაჰზე შევედრება ძალიან მნიშვნელოვანია. წმინდა ენესი გადმოგვცემს:

„ერთხელ, წმინდა შუამავალთან ერთად ყოფნისას, ჩვენ წინ

1. იბნ მაჯე, ჯენაიზი, 8.
2. ჰაქიმი, 1, 505-506.
3. ბუჰარი, ჯენაიზი, 9, 13, 17. მუსლიმი, ჯენაიზი, 36. იბნ სადი, 8, 34-36.



მიცვალებული ჩამოატარეს. თანამიმდევართა ერთმა ნაწილმა მიცვალებული კარგად მოიხსენია და მისთვის ალლაჰს შეევედრა. წმინდა შუამავალმა თქვა:

„– გადაწყდა!“

ცოტა ხნის შემდეგ კიდევ ერთი მიცვალებული ჩამოატარეს, რომლის შესახებაც თანამიმდევრებს კარგი არაფერი უთქვამთ და არც მისთვის ალლაჰს რაიმეს შევედრებიან. წმინდა შუამავალმა კიდევ ერთხელ თქვა:

„– გადაწყდა!“

ასეთ გაურკვევლობაში ჩავარდნილმა წმინდა ომარ იბნ ჰატტაბმა წმინდა შუამავალს ჰკითხა:

– წმინდა შუამავალო, რა გადაწყდა?

შუამავალმა უპასუხა:

*„– პირველი მიცვალებულის შესახებ თქვენ ალლაჰს შეევედრეთ და კარგად მოიხსენიეთ, ამიტომ მისი სამოთხეში შესვლის შესახებ ყველაფერი გაირკვა. მეორე მიცვალებულის მიმართ თქვენმა უკმაყოფილო დამოკიდებულებამ მისი ჯოჯოხეთში შესვლის საქმე გადაწყვიტა. თქვენ ხომ ალლაჰის მიერ დედამიწაზე გამოგზავნილი მოწმეები ხართ!“* [1]

ეს ნამდვილად სიმართლეა, ადამიანებს ვინმეს შესახებ, რაიმე მიზეზის გარეშე, ცუდი ან კარგი წარმოდგენა არასდროს შეექმნებათ. ამიტომ ვიდრე ცოცხალია ადამიანი, უნდა შეეცადოს თავისი ყოველდღიური საქციელით, ალლაჰის გამოგზავნილი მოწმეების წინაშე კარგი შთაბეჭდილება დატოვოს, რადგან ეს, როგორც ჰადისში დავინახეთ, ერთ-ერთი მნიშვნელოვანი ფაქტორია ადამიანის იმქვეყნიურ ცხოვრებაში დასამკვიდრებლად.

ძალიან მნიშვნელოვანია ჯენაზე ნამაზის ლოცვა, მისთვის ალლაჰზე შევედრება და ალლაჰის შუამავლის გახსენება. ამიტომ, ჯერ კიდევ სიცოცხლეში, თითოეული მორწმუნის დიდი

1. ბუჰარი, ჯენაიზი, 86. მუსლიმი, ჯენაიზი, 60.





სურვილია მის უკანასკნელ გზაზე გაცილებისას რაც შეიძლე-ბა ბევრი ხალხი მივიდეს და ალლაჰს მისი გადარჩენა შეევე-დროს. ავფ იბნ მალიქი, ამ საკითხთან დაკავშირებით, წმინდა შუამავლის ერთ ჰადისს გვახსენებს:

ერთხელ შუამავალი მუჰამმედი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) დასაფლავებაზე მოვიდა და მიცვალებულის გამოსამშვიდობებელი ნამაზი გვალოცა. ამ წესის შესრულები-სას მე მისგან ასეთი ვედრება გავიგონე:

„დიდო ალლაჰო! მას აპატიე და შეიწყალე, წვალებისა და ტანჯვისგან იხსენ! საფლავი გაუფართოვე და სამოთხეში შესვ-ლა არგუნე! ჭუჭყისგან გასუფთავების მსგავსად,ცოდვებისგანაც გაასუფთავე! ამქვეყნიურ სახლზე უკეთესი სახლი მიეცი! თავ-ის ოჯახზე უკეთესი ოჯახი მიეცი! სამოთხეში შეიყვანე და საფლავისა და ჯოჯოხეთის წვალებისგან გაათავისუფლე!"

ასეთი ლამაზი ვედრების გაგონებისას გულში გამიელვა, ნეტავ ამ მიცვალებულის ადგილას მე ვყოფილიყავი-მეთქი."[1]

წმინდა შუამავალმა მიცვალებულის გასაცილებელი ნამაზ-ის ლოცვის და საფლავამდე მიცილების მადლის შესახებ ასე ბრძანა:

*„ვინც მადლის მოგების რწმენით და ალლაჰისგან მხოლოდ სამაგიეროს მოლოდინით, მიცვალებულის გასაცილებელ ნა-მაზს ილოცავს, სასაფლაომდე მიაცილებს და დასაფლავებამდე იქ დარჩება, ის უჰუდის მთის ოდენა – ორ ყირათ მადლს, ხოლო, ვინც ნამაზს ილოცავს და მიცვალებულის დასაფლავე-ბამდე წავა, ის ერთ ყირათ მადლს მოიგებს."*[2]

ერთად მსხდომ აბდულლაჰ იბნ ომართან და სად იბნ აბუ ვაყყასთან ჰაბბაბ იბნ ერეთი მივიდა და უთხრა:

– ო, აბდულლაჰ! მისმინე, აბუ ჰურაირამ რა მიამბო. შემდეგ მან ზემოთ მოყვანილი ჰადისი მოუთხრო:

აბდულლაჰმა შენიშნა:

1. მუსლიმი, ჯენაიზი, 85.
2. ბუჰარი, იმანი, 35.



– აბუ ჰურაირას მიუმატებია. შემდეგ მის დასადასტურებლად ჰაბიბი აიშესთან გაგზავნა.

ჰაბბაბის წასვლის შემდეგ, იბნ ომარმა პატარ-პატარა ქვები აიღო და ნერვიულად ხელში თამაში დაიწყო. ცოტა ხნის შემდეგ ჰაბბაბი დაბრუნდა და წმინდა აიშეს ნათქვამი გადასცა: „აბუ ჰურაირა მართალს ამბობს, რადგან წმინდა შუამავლისგან მეც იგივე მოვისმინე.“ ამის გაგონებაზე იბნ ომარმა ქვები მიწაზე მოისროლა და თქვა:

– ე. ი. ჩვენ მრავალი ყირათი მადლი დაგვიკარგავს.[1]

მიცვალებულის საკაცით გადატანაში დახმარება დიდი მადლია. ასეთ დროს ათი ნაბიჯის გადადგმა მუსთეჰაბია (უკეთესი). თუ ათზე მეტ ნაბიჯს გადავდგამთ, მადლი გაიზრდება. კარგი იქნება, თუკი საკაცეს წინა, მარჯვენა, მარცხენა ან უკანა კუთხიდან ხელს მოვკიდებთ და მიცვალებულის წაღებაში მონაწილეობას მივიღებთ. ასეთ დროს ორმოცი ნაბიჯის გადადგმასაც შევძლებთ და უფრო მეტ მადლსაც მოვიგებთ. აგრეთვე, ნამაზის ლოცვის შემდეგ მიცვალებულის სწრაფად დასაფლავებაც მუსთეჰებია.[2] წმინდა შუამავალმა მიცვალებულის დიდხანს გაჩერება მიზანშეუწონლად მიიჩნია.[3]

მიცვალებულის სასაფლაოზე უხმაუროდ და ნელა მიცილება აუცილებელია. ერთხელ, წმინდა შუამავალმა დაინახა რა მიცვალებულს ძალიან სწრაფად მიაცილებდნენ, უთხრა: „მშვიდად იარეთ!“[4]

მიცვალებულის თანმხლები ხალხი ჩუმად უნდა იყოს, ამ დროს ხმამაღლა ლაპარაკი არ შეიძლება. ასეთ დროს მთელი ხმით საუბარი კი არა, ყურანის კითხვაც არ შეიძლება. ამ დროს ადამიანი მხოლოდ სიკვდილსა და განკითხვის დღეზე უნდა ფიქრობდეს.

1. მუსლიმი, ჯენაიზი, 56.
2. ბუჰარი, ჯენაიზი, 51.
3. აბუ დავუდი, ჯანაიზი, 34.
4. იბნ მაჯე, ჯენაიზი, 15.

ცნობილი პოეტი იუნუს ემრე წერდა:
„დიდო ალლაჰო, მიშველე მაშინ,
როს დამადგება მე აზრაილი,
როცა სულს მივცემ, მიწაში ჩავალ,
შემომაგებე იქ ჯებრაილი.

ვიცი, მიწაში დავიდებ ბინას,
გველის, მატლების საზრდოდ ვიქცევი,
თუგინდ მინდოდეს, თუგინდ გავცოცხლდე,
იქიდან ვერსად ვერ გავიქცევი.

დიდო ალლაჰო, როს დაკითხვაზე,
დამადგებიან მუნქერ–ნაქირი,
ყურანის ენით მალაპარაკე,
ის იქნება იქ ჩემი ბაგირი.“

თუკი შესაძლებელია, მიცვალებული საფლავამდე ხელით უნდა გადავასვენოთ. სევბანის გადმოცემის მიხედვით, ერთ-ერთი მიცვალებულის გასვენებისას, სადაც წმინდა შუამავალიც იმყოფებოდა, ზოგიერთი პროცესიას ამხედრებული მიჰყვებოდა. წმინდა შუამავალმა ეს მიცვალებულის მიმართ უპატივცემულობის გამოხატვად შეაფასა და უთხრა:

*„თქვენ როგორ არ გრცხვენიათ? ალლაჰის ანგელოზები ფეხით მოჰყვებიან, თქვენ კი ამხედრებულხართ!“*[1]

თუკი ვინმე გასვენების ცერემონიალში არ მონაწილეობს და მის წინ მიცვალებულს ჩაატარებენ, ფეხზე უნდა წამოდგეს და დაელოდოს, ვიდრე სამგლოვიარო პროცესია არ ჩაივლის.[2]

1. თირმიზი, ჯენაიზი, 28.
2. ბუჰარი, ჯენაიზი, 47-48.



## 2. სასაფლაოს მონახულება

***„აი ქონებისა და შესაძლებლობების მქონე ეს ხალხი მათ რა შერჩათ? პერანგები ჩაიცვეს და ისინიც უმკლავებო!***

იუნუს ემრე

წმინდა შუამავალს, ჯერ კიდევ იმ დროს, როდესაც ალლაჰის მიმართ რწმენა მთლიანად ხალხში კარგად დამკვიდრებული არ იყო და ადამიანები საფლავებს, ისე, როგორც კერპებს და ცეცხლს, სეჯდეს უკეთებდნენ საფლავის მონახულება დროებით აკრძალული ჰქონდა. მაშინ არამუსლიმანებს ცნობილი ადამიანების სასაფლაო ღმერთისთვის სამლოცველო ადგილებად ჰქონდათ მიჩნეული. კერპთაყვანისმცემლების ერთ-ერთი წესი საფლავზე მიცვალებულის კერპის გაკეთება და მასზე ლოცვა იყო. ისლამის პრინციპი კი ალლაჰის სიყვარულის ადამიანის გულში ღრმად ჩადება იყო. ამ მიზნის მიღწევის შემდეგ, შუამავალმა ხალხს საფლავის მონახულების ნება დართო და ასე მიმართა:

*„თქვენთვის საფლავის მონახულება აკრძალული მქონდა. ამის შემდეგ, უფლება გაქვთ, საფლავები მოინახულოთ!“*[1]

„საფლავის მონახულების სურვილი ვისაც აქვს – მოინახულოს, ამით საიქიოს გაიხსენებს!“[2] ამ ჰადისში წმინდა შუამავალმა ნათლად გამოხატა საფლავის მონახულების ძირითადი არსი, რადგან ამის შემდეგ ადამიანი შეეცდებოდა თავისი სამზადისის გაკეთებას.

ძვირფასი ადამიანების, დედის, მამისა და ახლო ნათესავების საფლავების მონახულება მენდუბია. საფლავის მონახულება მეტწილად მამაკაცებისთვის მუსთაჰაბია, ხოლო ქალები ამ მხრივ თავისუფალი არიან. ქალბატონებისთვის საფლავზე მისვლა დასაშვები, მხოლოდ იმ შემთხვევაში იქნება, თუ იქ ტირილს, ყვირილს, თმების ან ტანსაცმლის გლეჯას არ დაიწყე-

1. მუსლიმი, ჯენაიზი, 106.
2. თირმიზი, ჯენაიზი, 60.

ბენ. წმინდა შუამავალმა დედას, რომელიც შვილის საფლავს დასტიროდა, მოთმინებისაკენ მოუწოდა, მაგრამ იქ მისვლა მისთვის არ აუკრძალავს.[1] მეორე მხრივ, ცნობილია, რომ კეთილშობილი აიშე – ალლაჰის შუამავლის მეუღლე – უმცროსი ძმის აბდურრაჰმანის და მამის საფლავებს მოინახულებდა ხოლმე.[2]

წმინდა ალი სასაფლაოს მონახულებისას, სადაც მისი მეგობრები და ამხანაგები განისვენებდნენ ის ქვეყანა ახსენდებოდა და მათ ასე მიმართავდა:

„თქვენ მიერ დატოვებულ სახლებში სხვები შესახლდნენ; თქვენი ქონება სხვებმა გაიყვეს; თქვენი მეუღლეები სხვაზე დაქორწინდნენ; თქვენ მერე ჩვენთან მხოლოდ ეს მოხდა; ეეხ! როგორ გავიგო, თუ თქვენთან რა ხდება?! ვფიცავ, ალლაჰს მათთვის ლაპარაკის ნება რომ მიეცა, იტყოდნენ:

وَتَزَوَّدُواْ فَإِنَّ خَيْرَ الزَّادِ التَّقْوَى

**„ყველაზე საუკეთესო საგზალი კი ღვთისმოშიშობაა“[3]**

უცნობმა პოეტმა, რომელმაც მოინახულა სასფლაო, მთელი სიცხადით წარმოიდგინა ყოველივე ის, რაც ხდება მიწაში. ის წერს:

„მიწაში როგორ წარმოვიდგინო,
დამპალი სახით ჩემი სხეული,
იქ ყელზე როგორ შემომეხვევა,
ქვეწარმავალი, გველი – წყეული.
ან ნეშტად როგორ გარდავიქცევი,
თეთრ სუდარაში გამოხვეული,
წუთისოფელს რომ ვარ შეჩვეული.
ტანს დამადნება ქონის კუნთები,
მე იქ დავრჩები მარტო, ეული,

1. ბუჰარი, ჯენაიზი, 7. მუსლიმი, ჯენაიზი, 15.
2. თირმიზი, ჯენაიზი, 61.
3. სურა ბაყარა, აიათი 197.



დასამარდება ჩინი, წოდება,
სახლი, სიმდიდრე ცადაწეული.
რარიგ ძნელია წარმოვიდგინო,
ჩონჩხად ქცეული ჩემი სხეული,
ამქვეყნით მართლაც მოვტყუებულვარ,
თურმე ვყოფილვარ რარიგ სნეული.“

ძვირფასი და სწავლული ადამიანების საფლავების მონახულება კარგი საქციელია. მაგრამ ფარგლებს გარეთ გასვლა მიუღებელია. ერთხელ მერვანმა ალლაჰის შუამავლის საფლავის ქვაზე შუბლდადებული უცნობი მამაკაცი შენიშნა. მას ეგონა, ეს ადამიანი ისლამისთვის შეუფერებელ რამეს აკეთებდა, ამიტომ მას საყელოში სწვდა და უთხრა:

– შენ, იცი რას აკეთებ?

უცნობმა უპასუხა:

– დიახ, ვიცი რასაც ვაკეთებ. მე წმინდა შუამავალთან მოვედი და არა ქვასთან. მე გავიგონე მუჰამმედ შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ამბობდა:

„ნუ წუხხართ, როცა რელიგია კომპეტენტური ადამიანების ხელშია, მაგრამ, როცა ამ საქმის სადავეები არა, კომპეტენტური ადამიანების ხელში ჩავარდება, ზუსტად მაშინ იქნებით თქვენ მართალი, თუკი ამაზე მართლაც შეწუხდებით ატეხთ.“

ალლაჰის შუამავლის ამ თანამიმდევრის სიტყვებიდან გამომდინარე, ისლამის წესების შესაბამისად საფლავის მონახულება ნებადართულია. ის როგორც საფლავის მომნახულებლის, ასევე მიცვალებულისთვისაც სასარგებლოა. ყოველივე ეს შეიძლება ასე ჩამოვაყალიბოთ:

სიკვდილი სიკვდილამდე – დიდ ხოლო მის შემდეგ პატარა მოვლენად ითვლება. საფლავის მონახულება ადამიანს სიკვდილს გაახსენებს. სიკვდილის გამხსენებელი ადამიანი კი ღვთისმსახურებისთვის უფრო მონდომებული ხდება და მას ამ ქვეყნის მიმართ ლტოლვა უფრო უნელდება. ამიტომ იმ





ქვეყნისთვის უფრო მეტის გაკეთებას ცდილობს.

სიკვდილის წინ ისკანდერ ზულყარნეინმა ამქვეყნიური სიმდიდრით გატაცებულებს უანდერძა:

– სიკვდილის შემდეგ დამბანეთ და სუდარაში გამხვიეთ! კუბოში ჩამასვენეთ, მაგრამ ხელები თავისუფალი დამიტოვეთ! მოსამსახურეები უკან მომყვნენ და ჩემი ქონებაც ჯორებზე დატვირთეთ! დაე, ხალხმა დაინახოს, რა მდიდარი ვიყავი, რა დიდ სახელმწიფოს ვმართავდი, მაგრამ ამქვეყნიდან მაინც ხელცარიელი მივდივარ და არაფერი მიმაქვს. ჩემი მოსამსახურეები და მთელი ჩემი სიმდიდრე ამქვეყნად დარჩა. ვერაფრის წაღება ვერ შევძელი. დაე, ხალხი ამქვეყნიური დროებითი ცხოვრებით ნუ ტყუვდება.

მისმა ახლობლებლებმა ყველაფერი ისე გააკეთეს, როგორც დაიბარა. სწავლულებმა კი მისი საქციელი ასე განმარტეს:

*„ჩემს განკარგულებაში მყოფი ჯარით დასავლეთიდან აღმოსავლეთამდე მბრძანებლად ვიქეცი. ჩემი მბრძანებლობის ქვეშ მრავალი ჯარისკაცი და მოსამსახურე იყო. ჩემს ბრძანებას არასდროს არავინ შეწინააღმდეგებია. მთელი ეს ქვეყანა ჩემი გავლენის ქვეშ იყო მოქცეული. ურიცხვი ქონების მეპატრონე ვიყავი, მაგრამ როგორც გაირკვა, ამქვეყნიური ქონება მუდმივი არ ყოფილა. როგორც ხედავთ, საფლავისკენ ხელცარიელი მივდივარ! ამქვეყნიური ქონება ამქვეყნად დარჩა. თქვენც ამქვეყნად ისეთი რამ გააკეთეთ, რაც იმქვეყნად გამოგადგებათ!“*[1]

ძვირფასი ადამიანების საფლავების, განსაკუთრებით წმინდა შუამავლის საფლავის მონახულება, ადამიანს სულიერ სიმშვიდესა და კარგ განწყობას შეუქმნის. ასეთი ადამიანების საფლავის მოსანახულებლად წასვლა მენდუბია. (კეთილშობილური საქმე). ერთ ჰადისში წმინდა შუამავალი ასე ბრძანებს: „ვინც ჩემს საფლავს მოინახულებს, განკითხვის დღეს ჩემი ქომაგობის ღირსი გახდება!“[2]

1. ოსმან ნური თოფბაში, ნებილერ სილსილესი, 2, 17.
2. ბეიჰაქი, ეს-სუნნეთულ ქუბრა, 5, 24.



საფლავის მონახულება ადამიანს სარწმუნოებრივ კულტურასაც უძლიერებს. ხალხის მეხსიერებაში ღრმა ნაკვალევის დამტოვებელ ადამიანთა საფლავები, მომავალ თაობათა შორის ხიდად მოიხსენიება. ასეთი ადამიანების საფლავები, იქ მცხოვრები ადამიანების რწმენის გაძლიერების მნიშვნელობასაც ატარებს. დიდი ხნის განმავლობაში, კომუნისტური რეჟიმის ქვეშ მცხოვრები მუსლიმანების სარწმუნეობისადმი ერთგულება ამის შესანიშნავი მაგალითია.

მონახულება მიცვალებულებისთვისაც სასარგებლოა:

საფლავების მომნახველები ალლაჰს მათი ცოდვების პატიებას ევედრებიან და მათი სულისთვის ყურანს კითხულობენ, რომლის მადლიც მათთან იგზავნება. წმინდა შუამავალი ერთ ჰადისში ასე ბრძანებს:

*„როცა ვინმე მოკვდება, დიდხანს არ გააჩეროთ და მალე დაასაფლავეთ. როგორც კი დაასაფლავებთ, ერთმა თქვენგანმა მიცვალებულის თავთან ფეხზე მდგომარე – სურა „ფათიჰა“, ხოლო მეორემ ფეხების მხარეს – სურა „ბაყარას“ ბოლო აიაათები (აამენერრესულუ) იკითხოს!“*[1]

*„სურა „იასინი“ ყურანის გულია. ვინც ამ სურას ალლაჰის გულისთვის და იმქვეყნის ფიქრით იკითხავს, ის ჩადენილი ცოდვებისგან აუცილებლად გათავისუფლდება. მიცვალებულებსაც სურა „იასინი“ უკითხეთ.“*[2]

ალა იბნ ელ-ლაჯლაჯი სიკვდილის წინ თავისი მამის დანაბარებ ანდერძს გადმოგვცემს:

„როდესაც საფლავში ჩამდებთ:

„ბისმილლაჰი ვეალა სუნნეთი რასულულლაჰ“ (ალლაჰის სახელითა და წმინდა შუამავლის სუნნეთის შესაბამისად) – თქვით და მიწა დამაყარეთ. თავის მხარეს მდგომარე სურა „ბაყარას“ დასაწყისი და ბოლო ნაწილი მიკითხეთ. მე აბდულლაჰ

1. თაბერანი, 12, 340. დეილემი, 1, 284. ჰეისემი, 3, 44.

2. იბნ ჰანბელი, 5, 26.

იბნ ომარის ამ წესით დასაფლავების მოწმე ვარ!“[1]

სიკვდილის წინ თანამიმდევარ ამრ იბნ ასის ანდერძის სახით დანაბარები სიტყვებიც ძალიან დამაფიქრებელია:

*„ჩემი დასაფლავების შემდეგ,აქლემის დაკვლასა და გატყავებას რომ დრო ესაჭიროება, იმდენ ხანს დარჩით და არ წახვიდეთ, რადგან ამ დროის განმავლობაში ახალი საცხოვრებელი ადგილის გაცნობა მოვასწრო და ალლაჰის მიერ გამოგზავნილი ანგელოზებისთვის გასაცემი პასუხისთვის მოვემზადო!“[2]*

იმამი შაფი ბრძანებს:

*„სასაფლაოზე ყურანის სურების კითხვა მუსთეჰაბია (მიზანშეწონილი). მთლიანი ყურანის კითხვა ანუ ხათმის გაკეთება კი უფრო ძვირფასი!“[3]*

იბნ ჰანბალი აღნიშნავს, რომ ყურანის კითხვა მიცვალებულისათვის თავისებური სულიერი საჩუქარია და ალლაჰის შუამავლის გადმოცემით მკვდრის პატივისცემად გაკეთეული ყოველი საქმე მას აუცილებლად სარგებელს მოუტანს.[4] ამას შემდეგი აიათიც ამტკიცებს:

وَالَّذِينَ جَاؤُوا مِن بَعْدِهِمْ يَقُولُونَ رَبَّنَا اغْفِرْ لَنَا وَلِإِخْوَانِنَا الَّذِينَ سَبَقُونَا بِالْإِيمَانِ وَ لاَ تَجْعَلْ

فِي قُلُوبِنَا غِلًّا لِّلَّذِينَ آمَنُوا رَبَّنَا إِنَّكَ رَؤُوفٌ رَّحِيمٌ

**„და რომელნიც მივიდნენ მათ შემდგომ, ამბობენ: „ღმერთო ჩვენო მოგვიტევე ჩვენც და ჩვენს მორწმუნე ძმებსაც,რომელნიც ჩვენზე უწინ იყვნენ. და ჩანერგავს ჩვენს გულებში შურს მათ მიმართ, რომელთაც ირწმუნეს. ღმერთო ჩვენო უეჭველად შენ შემწყნარებელი და წყალობელი!“[5]**

1. ბეიჰაქი, ეს-სუნნეთულ ქუბრა, 4, 56.
2. მუსლიმი, იმანი, 192.
3. ნევევი, რიაზუს-საალიხინი, გვ. 293.
4. იბნ ჰანბელი, 2, 509. 6, 252.
5. სურა ხაშრი, აიათი, 10.



ამ საკითხათან დაკავშირებით ერთ-ერთი ჰადისს იბნ აბ-ბასი გადმოგვცემს:

„სად იბნ უბადეს დედა გარდაეცვალა. ის წმინდა შუამა-ვალთან მივიდა და უთხრა:

– წმინდა შუამავალო, დედა მაშინ გარდამეცვალა, როცა მის გვერდით არ ვიყავი. მისი სახელით რომ მოწყალება გავცე, მას იმქვეყნად რაიმე შეღავათი ექნება?

წმინდა შუამავალმა უპასუხა:

– დიახ!

სად იბნ უბადემ უთხრა:

– წმინდა შუამავალო! მოწმე იყავით, რომ ჩემი ხეხილის ბაღს, დედის სახელით, მოწყალებად ვიღებ!“[1]

საფლავზე ხის დარგვაც მადლია. საფლავზე დარგული ხე ან მცენარე მიცვალებულის წვალებას ამსუბუქებს.[2] საერთოდ, საფლავზე წიწვოვანი მცენარის დარგვა უფრო მიზანშეწონილ-ია, რადგან მას შემოდგომით ფოთლები არ ცვივა და მუდ-მივ ცხოვრებასთანაც გარკვეული კავშირი აქვს. ფოთლოვან მცენარეს კი შემოდგომით ყველა ფოთოლი ცვივა.

სასაფლაოზე თაიგულების მიტანა ჩვენს სარწმუნოებისათ-ვის მექრუჰი ანუ მიუღებელი ქცევაა. თაიგულებს მიცვალებუ-ლისთვის არავითარი სარგებელი ან სიკეთე არ მოაქვს, რადგან ის მხოლოდ სხვა სარწმუნოების მიმდევართა წესია და მისი გაკეთება არ შეიძლება. რადგან წმინდა შუამავალ ურწმუნოე-ბზე მიბაძვას კრძალავდა.

მეორე მხრივ, თაიგულების მომზადება მასალის, ფულისა და დროის ფუჭი ხარჯვაა. თაიგულის მოსამზადებლად ხომ ასეულობით ყვავილი ტყუილად იჭრება, რაც ისრაფია (ზედმე-ტი ხარჯვა). ისრაფი თვისთავად ჰარამია, ჰარამი კი ალლაჰის აკრძალულია. როგორც ფარუყ ნაფიზმი წერდა: „ვიდრე ყვავი-

1. ბუჰარი, ვესაია, 15.
2. მუსლიმი, თაჰარეთი, 111.









ლი ღეროზეა, ის მარად ცოცხალია, როგორც კი თაიგულში ჩადებენ – მკვდარი!“

ბოლო დროს მრავალი მიცვალებულის გასაცილებელ ცერემონიალზე ტაშის დაკვრის მომსწრეც ვხდებით, რაც ისლამში ყოვლად დაუშვებელია. ამის შესახებ ალლაჰი ბრძანებს, რომ ეს ურწმუნოების საქციელია. ყოვლისშემძლე ალლაჰი ურწმუნოებზე მიმართვისა ბრძანებს:

وَمَا كَانَ صَلاَتُهُمْ عِندَ الْبَيْتِ إِلاَّ مُكَاءً وَتَصْدِيَةً

**„მათი ლოცვა არაფერი იყო გარდა სტვენისა და ამ სახლის (ქააბას) გვერდით ტაშისკვრისა. იგემეთ მაშ სასჯელი იმისათვის, რისი უარმყოფელნი იყავით!“[1]**

### 3. საფლავის მონახულების წესები

სასაფლაოზე მიმსვლელი სახით საფლავისაკენ უნდა შეტრიალდეს და მიესალმოს ისე, როგორც ალლაჰის შუამავალი გვასწავლიდა:

*„სალამი თქვენ, მუსლიმანებო! ახლო მომავალში ჩვენც თქვენთან მოვალთ. ალლაჰს ვთხოვ, თქვენც და ჩვენც ყველაფერი გვაპატიოს!“[2]*

ადამიანი ვალდებულია მიცვალებულებისთვის ალლაჰს შეევედროს და დაფიქრდეს, რომ ერთ დღეს თვითონაც იქ მოხვდება. საფლავთან მიმსვლელი ადამიანი ისე უნდა მოიქცეს, თითქოს ცოცხალ ადამიანთან იყოს მისული და ესაუბრებოდეს. ამასთან ერთად, თუ შესაძლებელია, ფეხზე გაჩერდეს. თუ სიცოცხლეში ის ადამიანი მასთან ძალიან ახლოს იყო, მაშინ მის საფლავთან ძალიან ახლოს უნდა მივიდეს. თუ სიცოცხლეში მასთან არც ისე ახლოს იყო, მაშინ ცოტა მოშორებით უნდა გაჩერდეს და მისთვის ალლაჰს შეევედროს.

1. სურა ანფალი, აიათი, 35.
2. მუსლიმი, თაჰარეთი, 39. ჯენაიზი, 104.







საფლავის მონახულებისას ნამაზის ლოცვა და იმ ადგილის სამლოცველოდ გადაქცევა კატეგორიულად აკრძალულია. საერთოდ, საფლავის მოპირდაპირედ ნამაზის ლოცვაც მექრუჰია.

სასაფლაოზე სანთლის დანთებაც არ შეიძლება.[1]

სასაფლაოზე დჯდომა და გარდაცვლილებზე საუბარიც მექრუჰია (ცოდვაა).[2]

სასაფლაოზე ადამიანმა უნდა მოერიდონ პატარა ან დიდი აბდესით მოშლას

სასაფლაოზე ხეების მოჭრაც მექრუჰია.

სასაფლაოს ახლოს ყურბნის დაკვლა, ფარძი ყურბანიც რომ იყოს, მექრუჰია. მიცვალებულზე ყურბნის დაკვლა კი სასტიკად არ შეიძლება, რადგან ყურბნის დაკვლა ღვთისმსახურებაა, ხოლო ღვთისმსახურება მხოლოდ ალლაჰის მიმართ არის ნებადართული.

სასაფლაოების ისეთნაირად შემოვლა, როგორც ეს ქააბასთან კეთდება, არ შეიძლება.

მიცვალებულზე დახმარების თხოვნა არაფრის მომცემია. საფლავში მყოფ ადამიანს ვინმესთვის სარგებლის ან ზარალის მოცემა არ შეუძლია. მაგრამ ძვირფასი ადამიანების სასაფლაოზე მისვლა და იქედან ალლაჰზე შევედრება შეიძლება. მაგალითად, წმინდა შუამავლის საფლავთან მისვლა და ალლაჰზე შევედრება, ღმერთო, წმინდა შუამავლის სიყვარულის გულისთვის დამეხმარე, ცოდვები მაპატიე და ა. შ., რა თქმა უნდა, შესაძლებელია.[3]

ისლამის ისტორიაში ცნობილია შემდეგი შემთხვევა:

წმინდა შუამავლის გარდაცვალების შემდეგ მედინაში დიდი გვალვა დაიწყო. ამ მდგომარეობის შესახებ ხალხმა წმინდა

1. მუვათთა, ჯენაიზ, 12-13.
2. მუსლიმი, ჯენაიზი, 98.
3. თირმიზი, დეავათი, 118. იბნ ჰანბელი, 4, 138.





აიშეს შესჩივლა. წმინდა აიშემ მათ ასეთი რჩევა მისცა:

„წმინდა შუამავლის სასაფლაოზე მიდით, მისი საფლავის ზემოდან სახურავი ასწიეთ, რომ მასა და ცას შორის არაფერი იყოს!

ხალხი მართლაც ასე მოიქცა, რის შემდეგაც გაწვიმდა და ის წელიწადი ხალხის მეხსიერებაში ყველაზე მოსავლიან წელიწადად დარჩა.[1]

საფლავის მონახულება პარასკევს უკეთესია ხუთშაბათსა და შაბათსაც შეიძლება. აგრეთვე მათი მონახულება სხვა დღეებშიც ნებადართულია.

სასაფლაოს მონახულება ღამის საათებშიც შეიძლება, წმინდა შუამავალი ღამით ჯენნეთულ-ბაყის სახელობის სასაფლაოზე მივიდა და ალლაჰს შეევედრა.[2]

### დ. მეგობრებისა და ნათესავების მონახულება

***ვისაც სურს დიდხანს იცოცხლოს, და ოჯახში ყოველთვის დოვლათი ჰქონდეს, ნათესავები დაიცვას და დაეხმაროს.***

ბუჰარი, ედები, 12

ისლამის ერთ-ერთი საკითხი, რომელზეც ძალიან დიდი ყურადღება არის გამახვილებული, ნათესავებს შორის ურთიერთობის გაღრმავებაა. ადამიანები ვალდებული არიან ნათესავებთან ხშირი მისვლა-მოსვლა ჰქონდეთ, ერთიმეორეს დაეხმარონ და ერთმანეთის პრობლემები გაიზიარონ. მათ მართებთ ბედნიერი დღეები გაიზიარონ და გაჭირვებისას ერთმანეთს მატერიალური და მორალური დახმარების ხელი გაუწოდონ. მათ ერთიმეორე ყოველთვის უნდა მოიკითხონ. თუ შორს იმყო-

1. დარიმი, მუყადდემე, 15.
2. მუსლიმი, თაჰარეთი, 39. ჯენაიზი, 104.







ფებიან, ხანდახან ერთმანეთს ესტუმრონ, წერილები გაუგზავნონ ან ტელეფონით ესაუბრონ. ყოვლისშემძლე ალლაჰი ბრძანებს:

**„გეშინოდეთ ალლაჰის ვისი სახელითაც თქვენ ერთიმეორეს ჰმოთხოთ და ერიდეთ ნათესაური კავშირის გაწყვეტას!“[1]**

ამ აიათში ალლაჰი ნათესავებს შორის კავშირის შესახებ საუბრობს და აღნიშნავს, რომ ეს საქმე თითოეულ ადამიანისათვის მნიშვნელოვანია. აგრეთვე, ალლაჰი ახლობლებისა და ნათესავების ურთიერთობებს ძალიან დიდ ყურადღებას აქცევს. აგრეთვე, ადამიანს ყველაფრის მომცემი ალლაჰის შიშისკენ მოუწოდებს.

ნათესავებთან ერთად, სარწმუნოების მიხედვით, მეზობლების, მეგობრების, ამხანაგებისა და ნაცნობების მონახულებაც საჭიროა. ალლაჰი ამის შესახებ ბრძანებს:

وَاعْبُدُواْ اللّهَ وَلاَ تُشْرِكُواْ بِهِ شَيْئاً وَبِالْوَالِدَيْنِ إِحْسَاناً وَبِذِي الْقُرْبَى وَالْيَتَامَى وَالْمَسَاكِينِ وَالْجَارِ ذِي الْقُرْبَى وَالْجَارِ الْجُنُبِ وَالصَّاحِبِ بِالجَنبِ وَابْنِ السَّبِيلِ وَمَا مَلَكَتْ أَيْمَانُكُمْ

**„მაშ, ემონა-მსახურეთ ალლაჰს და მას მოზიარე არ დაუწესოთ. სიკეთე გაუკეთეთ: დედას, მამას, ნათესავს, ობლებს, ახლო და შორებელ მეზობლებს, მეგობარს, მგზავრსა და მათ, ვინც თქვენი ხელქვეითია.“[2]**

ნათესავებთან კავშირის გაწყვეტა და მათთან ცუდი დამოკიდებულება დიდი ცოდვაა. მათთან ურთიერთობა, სხვებთან შედარებით, განსხვავებული უნდა იყოს. წმინდა შუამავლის თქმით, ნათესაური კავშირი და მიბარებულ საქონელზე ლამაზად მიხედვა, სირათის ხიდზე გასვლის ერთ-ერთი საშუალებაა. ისინი ხიდის ორივე მხარეს იდგებიან და ვინც ამ პირობას არღვევდა, ჯოჯოხეთის ცეცხლში გადაყრიან.[3]

1. სურა ნისა, აიათი 1.
2. სურა ნისა, აიათი 36.
3. მუსლიმი, იმანი, 329.





წმინდა შუამავალმა ალლაჰის მიერ ნათესაური კავშირის შესახებ მიცემულ მნიშვნელობაზე ასე ბრძანა:

„როგორც კი ალლაჰმა სამყაროს გაჩენა დაასრულა, „ნათესაური კავსირი“ ფეხზე წამოდგა და ალლაჰს მიმართა:

– ო, ღმერთო! ნათესაური კავშირის გამწყვეტი ადამიანისგან შენ შეგეფარები!

ალლაჰმა უპასუხა:

– ვინც შენ ყურადღებას არ მოგაქცევს და მასთან მეც რომ ურთიერთობა, გავწყვიტო კმაყოფილი იქნები? ნათესაურმა კავშირმა უპასუხა:

– დიახ, კმაყოფილი ვიქნები!

ალლაჰმა ისევ უპასუხა:

– კარგი, შენ ამის უფლება გეძლევა!“ ამის მოყოლის შემდეგ წმინდა შუამავალმა თქვა:

თუ გნებავთ, მე ყურანიდან იმ აიათს წავიკითხავ, რომელშიც მისი მტკიცებულებაა:

فَهَلْ عَسَيْتُمْ إِن تَوَلَّيْتُمْ أَن تُفْسِدُوا فِي الْأَرْضِ وَتُقَطِّعُوا أَرْحَامَكُمْ

أُوْلَئِكَ الَّذِينَ لَعَنَهُمُ اللهُ فَأَصَمَّهُمْ وَأَعْمَى أَبْصَارَهُمْ

**„თუკი უფლება მოგეცემათ, ნუთუ დედამიწაზე უსუფთაობა უნდა სთესოთ და ნათესაური კავშირებიც გაწყვიტოთ? აი ესენი არიან, ვინც ალლაჰის მიერ დაწყევლილი არიან. მან ისინი დააყრუა და დააბრმავა.“[1]**

ალლაჰის მიერ ამ დონეზე ნათესაური კავშირის მიმართ გამოჩენილ ყურადღებას, ადამიანის მხრიდანაც შესაბამისი რეაგირება სჭირდება. მოპირდაპირე მხარე, რაც უნდა ცუდად მოგვექცეს, ჩვენი მხრიდან საჭიროა პირველ რიგში იმქვეყნის შესახებ დაფიქრება და მათ მიმართ კარგად მოქცევა. ერთმა კაცმა წმინდა შუამავალს უთხრა:



1. „მუჰამმედი“, აიათები 22-23; ბუჰარი, თეფსირი, 47. მუსლიმი, ბირრ, 16.



– წმინდა შუამავალო! მე ნათესავები მყავს. მათ მოსანახულებლად დავდივარ, მაგრამ ისინი ჩემთან არასდროს მოდიან. სიკეთეს ვუკეთებ, მაგრამ ისინი ყოველთვის ცუდით მპასუხობენ. მე მათ კარგად ვექცევი, ისინი კი ცუდად მეპყრობიან. წმინდა შუამავალმა უპასუხა:

*„თუ მართლა შენი ნათქვამის მიხედვით იქცევი, მაშინ მათ ცხელ ნაცარს აყრი. შენ თუ ასე მოქცევას გააგრძელებ, ალლაჰის დახმარება შენს მხარეს იქნება!“*[1]

კიდევ ერთ ჰადისში ნათქვამია: „ნათესავის მხრიდან სიკეთის გაკეთების შემთხვევაში, სიკეთითვე პასუხის გამცემი, ნათესაური კავშირის დამცველად არ მოიხსენიება. ნათესაური კავშირის დამცველი ადამიანი ის არის, ვინც მის მიმართ ცუდის გამკეთებელსაც სიკეთით უპასუხებს.“ (ბუჰარი, ედები, 15).

ნათესავის მონახულება როგორც ისე იმ ქვეყნად მრავალი სიკეთის მოტანა შეუძლია.. წმინდა შუამავალი რამდენიმე მათგანის შესახებ ბრძანებს:

*„სარჩოს გამრავლებისა და სიცოცხლის გაგრძელების მსურველმა ადამიანმა ნათესავებს ყურადღება დაუთმოს!“*[2]

ნათესავების მონახულებასთან ერთად, მუსლიმანი ძმების მდგომარეობის მოკითხვაც ძალიან მნიშვნელოვანი საქციელია. ალლაჰის შუამავალი თავის თანამიმდევრებს ყოველთვის მოიკითხავდა და მათ სანახავად დადიოდა. თუ როგორი საყვარელია ალლაჰის სიყვარულის ხათრით მეგობრის მომნახველი ადამიანი, ამას წმინდა შუამავალი შემდეგ ჰადისში გადმოგვცემს:

„ერთი კაცი მეორე სოფელში მცხოვრები მეგობრის მოსანახულებლად, მხოლოდ ალლაჰის სიყვარულის გამო წავიდა. ალლაჰმა მის სათვალყუროდ ერთი ანგელოზი გაგზავნა. ანგელოზი ამ ადამიანთან მივიდა და ჰკითხა:

– სად მიდიხარ?

1. მუსლიმი, ბირრი, 22.

2. ბუჰარი, ედები, 12. მუსლიმი, ბირრი, 20-21.





– ერთ კაცთან მივდივარ.

– მასთან რაიმე ახლობლობის მიზეზით მიდიხარ?

– არა.

– მისგან რაიმეს ხელში ჩაგდების მიზნით მიდიხარ?

– არა.

– მაშინ, რატომ მიდიხარ მასთან?

– მე ის მხოლოდ ალლაჰის გულისთვის მიყვარს და მის მოსანახულებლად ამიტომ მივდივარ.

– მეც ალლაჰის მიერ შენთან გამოგზავნილი ანგელოზი ვარ. როგორც შენ ის მხოლოდ ალლაჰის სიყვარულის გამო გიყვარს, მასაც შენ ისე უყვარხარ."[1]

ამას გარდა, ალლაჰის შუამავალი მიუთითებდა, რომ განკითხვის დღეს, როდესაც არსად გარდა არშისა ჩრდილი არ იქნება, შვიდი ჯგუფის ხალხი მცხუნვარე მზის სხივებისაგან დაცული იქნება. ერთ–ერთი ჯგუფის წევრები ისინი იქნებიან, ვისაც ერთმანეთი უყვარდათ და ალლაჰის გულისთვის ერთმა-ნეთს ხვდებოდნენ.

თანამიმდევრები ამხანაგის და ნათესავის სიყვარულს დიდ მნიშვნელობას ანიჭებენ. ჩვენ ამის უამრავი მაგალითი ვიცით. აბდულლაჰ იბნ მესუდმა ქუფადან მედინაში მის სანახავად ჩამოსულ მეგობრებს ასე მიმართა:

– ერთად რომ დასხდებით, ერთიმეორის პრობლემებს თუ იზიარებთ?

მათ უპასუხეს:

– მაგ წესს არასდროს ვღალატობთ.

– ერთმანეთის მოსანახულებლად დადიხართ?

– დიახ, აბუ აბდურრაჰმან, ზოგიერთმა ჩვენგანმა ცოტა ხანს რომ მუსლიმანი ძმა ვერ დაინახოს, მაშინვე სანახავად წავა და



1. იბნ ჰანბელი, 2, 292.





მის მდგომარეობას გაიგებს.

ასეთი ლამაზი პასუხის მოსმენის შემდეგ ამ ძვირფასმა თანამიმდევარმა უთხრა:

– თუ თქვენ ასეთ ცხოვრებას გააგრძელებთ, მაშინ ყველაზე ლამაზი ურთიერთობის მომსწრე გახდებით![1]

წმინდა შუამავლის ძალიან საყვარელი თანამიმდევარი სელმანი, რომელმაც ყველაფერი ძალიან კარგად იცოდა, მედინადან დამასკომდე ფეხით ჩავიდა და თავისი მეგობარი აბუ დერდა მოინახულა.[2]

ამ მონახულებებსაც გარკვეული წესები გააჩნია. ზოგიერთი მათგანი ასეთია:

– მონახულებისთვის შესაფერისი დრო უნდა გამონახო; ძილის, ჭამისა და სამუშაო საათებში ეს არ უნდა გააკეთო;

– თუ შესაძლებლობა იქნება, მისვლამდე ამბის გაგზავნა კარგი იქნება;

– ტანზე სუფთა ტანსაცმელი უნდა ჩაიცვა, რომ შენი სუნით სხვები არ შეაწუხო;

– მონახულება დიდხანს არ უნდა გააგრძელო. ამ დროს ასაკოვან ადამიანებს ყურადღებით უნდა მოუსმინო. უფროსებს, რომ არ მოეწონებათ, ისეთი არაფერი უნდა თქვა. მომღიმარი უნდა იყო და ისეთ რამეზე ილაპარაკო, რაც მათ გაახარებს.

1. დარიმი, მუყადდიმე, 51.
2. ბუჰარი, ედებულ-მუფრედი, 127.

## 17. დასაჩუქრების წესები

***ქონება გაიღე და სხვისი გული მოიგე, რათა იმ გულის სინათლემ საფლავი გაგინათოს!***

მევლანა ჯალალედინ რუმი

მუსლიმან ადამიანებს შორის ძმობისა და სიყვარულის ერთ-ერთი განმამტკიცებელი საქციელი ერთმანეთის დასაჩუქრებაა. წმინდა შუამავალმა თავის თანამიმდევრებს ურთიერთსიყვარულის გასაძლიერებლად ერთიმეორეზე რაღაცის ჩუქება ურჩია. მასაც ბევრჯერ უჩუქებია სხვისთვის და საჩუქარი სხვისგანაც აუღია. წმინდა აიშე გადმოგვცემს:

*„წმინდა შუამავალი საჩუქარს იღებდა და თვითონაც ჩუქნიდა."*[1]

ენეს იბნ მალიქის გადმოცემის მიხედვით, ბიზანტიის იმპერატორმა წმინდა შუამავალს ბეწვის ქურქი აჩუქა, რომელსაც შიგნით ატლასის სარჩული ჰქონდა. როდესაც წმინდა შუამავალმა ის ჩაიცვა, ხალხმა ჰკითხა:

– წმინდა შუამავალო, სად იშოვეთ, ის სამოთხის ბაღიდან ხომ არ გამოგიგზავნეს?

წმინდა შუამავალმა უპასუხა:

„– ძალიან მოგეწონათ? ვფიცავ, ყოვლისშემძლე ალლაჰს, ვის ხელშიცაა ჩემი სული სამოთხეში სად იბნ მუაზს რომ მარტო ერთ ხელსახოცს მისცემენ, ამ ქურქზე ბევრად უკეთესია!" შემდეგ მან ის ქურქი გაიხადა და წმინდა ჯაღფერს საჩუქრად გაუგზავნა, რომელმაც მაშინვე ჩაიცვა. შეიტყო რა ეს, წმინდა შუამავალმა მას ჰკითხა:

– ეს შენთვის ჩასაცმელად არ გამომიგზავნია!

გაკვირვებულმა ჯაღფერმა ჰკითხა:

1. ბუჰარი, ჰიბე, 11.



– აბა, რა უნდა ვქნა ის?

მან უპასუხა

– შენს ძმა ნეჯაშს (ეთიოპიის მეფე) გაუგზავნე!“[1]

წმინდა შუამავალს საჩუქრის მიმართ, პატარა იყო თუ დიდი, ერთნაირი დამოკიდებულება ჰქონდა და მას აუცილებლად მიიღებდა. ის ასე ბრძანებს:

*„თუკი ბეჭს ან ფეხს (ცხვრის დაკვლის შემდეგ) მაჩუქებენ, მაშინვე მივიღებ.“*[2] ამ ჰიდისის სიბრძნე კი შემდეგში მდგომარეობდა:

*„ერთიმეორეს აჩუქეთ, რომ მისი წყალობით ურთიერთსიყვარული გაგიძლიერდეთ!“*[3] თუ როგორ ხდება საჩუქრის საშუალებით ურთიეთსიყვარულის გაძლიერება, ამის შესახებ ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„ერთიმეორეს აჩუქეთ, საჩუქარი გულში არსებულ სიძულვილს და შურს გაანადგურებს! არც ერთმა ქალმა, მეზობელი ქალის მიერ ნაჩუქარი უმნიშვნელო რამეც კი უმნიშვნელოდ არ ჩათვალოს ეს საჩუქარი ცხვირის ფეხის პატარა ნაწილიც, რომ იყოს!“*[4]

საჩუქრის მიმღები ადამიანი ვალდებულია, სუნნეთად არ ჩათვალოს მიღებული, პატარა ან დიდ საჩუქრი.

საჩუქარი შესაძლებლობების ფარგლებში უნდა იყოს შეძენილი და გადაჭარბებული ფორმით არ უნდა მოხდეს მისი გადაცემა. საჩუქრის მთავარი მიზანი გახსენება და პატივისცემაა.

ისლამის კანონების მიხედვით, საჩუქრის ჩუქებისას მოპირდაპირე მხრიდან სამაგიერო საჩუქრის მოლოდინი მიზანშეწონილი არ არის. ამ საკითხთან დაკავშირებით, წმინდა შუამავალსა და ერთ ბედუინს შორის მომხდარი ამბავი ძალიან საინტერესოა:

1. იბნ ჰანბელი, 3, 229. იბნ ესირი, უსუდულ-გაბე, 1, 324.

2. ბუჰარი, ჰიბე, 2.

3. მუნავი, 3, 271.

4. თირმიზი, ველა, 6.





„ერთმა ბედუინმა წმინდა შუამავალს ერთი აქლემი აჩუქა. წმინდა შუამავალმა შემდეგ მას ექვსი აქლემი აჩუქა. ბედუინი მაინც უკმაყოფილო დარჩა. ამ ამბავმა წმინდა შუამავალთან მიაღწია, რის შემდეგაც მან განაცხადა:

ერთ – ერთმა ბედუინმა მე ერთი აქლემი მაჩუქა. მე მას სამაგიეროდ ექვსი აქლემი ვაჩუქე. მიუხედავად ამისა, ის მაინც უკმაყოფილო დარჩა. ვფიცავ ალლაჰს, რომ დღეის იქით მუჰაჯირების, ყურაიშების, ანსარების, საყიფლებისა და დევსლილების გვარების ადამიანთა გარდა, საჩუქარს არავისგან მივიღებ!“[1]

წმინდა შუამავალი ზოგიერთი ადამიანის მხრიდან ამგვარ გაუმაძღრობასა და უკმაყოფილებას აწყდებოდა, მაგრამ ის ყოველთვის ყველას მიმართ მპატიებელი იყო. წმინდა შუამავლის ცხოვრებაში მსგავსი მაგალითები ძალიან ბევრია. ხშირად ამგვარი ქცევები წმინდა შუამავლის ცხოვრებაში მრავალი პრინციპული გადაწყვეტილების მიზეზი ხდებოდა.

აქედან გამომდინარეობს ის, რომ მისგან უფრო მეტის ჩუქების მიზნით, მას რაღაცას ჩუქნი. ეს ძალიან ცუდი საქციელია. წმინდა შუამავლის სურვილი კი ამის სრულიად საპირისპირო რამ იყო.

წმინდა შუამავალი, გამოუვალი მდგომარეობის გარდა, საჩუქარს ყოველთვის ღებულობდა. გამოუვალი მდგომარეობა კი ისლამისთვის შეუფერებელს გულისხმობს. ვინაიდან, წმინდა შუამავალი ისლამის პრინციპებს ყოველთვის და ყველაფერზე წინ აყენებდა, საბ იბნ ჯესსამე გადმოგვცემს:

„წმინდა შუამავალს ერთხელ გარეული ვირი ვაჩუქე. მაგრამ მან ის არ მიიღო და უკან დამიბრუნა. სახეზე, რომ შემხედა და წყენა შემამჩნია, მითხრა:

*„შენი საჩუქარი იჰრამში ყოფნის გამო ვერ მივიღე!“*[2]

ეს ერთ-ერთი მაგალითია იმისა, რომ აუცილებელია საჩუქრის მიუღებლობის შემთხვევაში, ადამიანს აუხსნა მიზ-

1. თირმიზი, მენაქიბი, 73. აბუ დავუდი, ბუიუ, 82.
2. ბუჰარი, ჰიბე, 6.



ეზი, თუ რატომ არ შეგიძლია ის მიიღო. რადგან შესაძლებელია, მან სრულიად განსხვავებული რამ იფიქროს და ამან ურთიერთობა გააფუჭოს. როგორც ზემოთ მოყვანილ ჰადისში დავინახეთ, წმინდა შუამავალმა ღიად და გასაგებად აუხსნა, თუ რატომ არ შეეძლო იმ დროისთვის ისეთი საჩუქრის აღება, როგორსაც მას ჩუქნიდნენ.

წმინდა შუამავალი იშვიათი გამონაკლისის გარდა ურწმუნოების და არამუსლიმანებისგან საჩუქარს არ ღებულობდა და ამბობდა, რომ მისთვის აკრძალული იყო. იაზ იბნ ჰიმარი გადმოგვცემს:

„ერთხელ წმინდა შუამავალს საჩუქარი მივართვი. მან მკითხა:

– გამუსლიმანდი?

როდესაც ვუპასუხე, რომ არ ვიყავი გამუსლიმანებული, მითხრა:

– ურწმუნო ადამიანისგან საჩუქრის მიღება მე აკრძალული მაქვს.“[1]

მაგრამ, ვიცით, რომ სახელმწიფოებს შორის ურთიერთობა სხვადასხვაგვარია. წმინდა ალი ამბობს, რომ: *„ქისრამ წმინდა შუამავალს რაღაც – რაღაცები აჩუქა. შუამავალმა ისინი მიიღო. მის გარდა სხვა მეფეებმაც აჩუქეს, რომლებიც ასევე აიღო.“*[2] იმიტომ რომ ისინი სახელმწიფოს მეთაურები იყვნენ და მათთან ცუდი ურთიერთობა არ შეიძლებოდა ჰქონოდა. ამ ხერხით შესაძლებელი იყო ურთიერთობის უფრო მეტად გაუმჯობესება, რომელიც ორივე მხარისათვის მომგებიანი იქნებოდა.

აგრეთვე, წმინდა შუამავალი ბრძანებს, თუ რა შემთხვევაში არ შეიძლება საჩუქრის აღება. აბუ უმამეს გადმოცემის მიხედვით, მან ბრძანა:

„თუკი ვინმე ვინმეს დაეხმარება და სამაგიეროდ მისგან საჩუქარს აიღებს, ეს მისთვის პროცენტის აღების ტოლფასია

1. აბუ დავუდი, ჰარაჯი, 35.

2. თირმიზი, სიერი, 23.

და არ შეიძლება!"[1] ამას გარდა, ასეთ დროს აღებული საჩუქარი მის მიერ გაწეული დახმარების მადლის დაკარგვის მიზეზიც ხდება. უბადე იბნ სამითი ბრძანებს: „მე რამდენიმე ადამიანს წერა და ყურანის კითხვა ვასწავლე. მათგან ერთმა მშვილდი მაჩუქა. მე ვუთხარი:

– ეს მშვილდი ჩემთვის დიდ ქონებას არ წარმოადგენს, მას ალლაჰის გზაზე საბრძოლველად გამოვიყენებ. მაგრამ მის შესახებ წმინდა შუამავალს მინდა შევეკითხო. როდესაც შუამავალთან მივედი, ვკითხე:

– წმინდა შუამავალო, იმ ადამიანთაგან ერთ-ერთმა, ვისაც წერა და ყურანის კითხვა ვასწავლე, მშვლიდი მაჩუქა. ეს ჩემთვის ქონებას არ ნიშნავს. მე ის შემიძლია ალლაჰის გზაზე საბრძოლველად გამოვიყენო. წმინდა შუამავალმა მიპასუხა:

*„თუკი გსურს ყელზე ცეცხლმოდებული ნალი ჩამოიკიდო (ე. ი. ჯოჯოხეთის სასჯელი დაიმსახურო), მაშინ ის მიიღე!"[2]*

შუამავლის შემდგომ პერიოდში, სხვადასხვა გარემოების გამო, მეცნიერებმა მიზანშეწონილად მიიჩნიეს ყურანის სწავლებაში გარკვეული საფასურის აღება. ალლაჰის შუამავლის სიცოცხლეში მსგავსი რამეები აკრძალული იყო.

საჩუქრის უკან გამორთმევა არავითარ შემთხვევაში არ შეიძლება. თუკი ნაჩუქარის გამო გადაწყვეტილებას შევიცვლით, ალლაჰის შუამავალი გვაფრთხილებს:

*„თუკი ვინმეს საჩუქარს უბოძებ და შემდეგ უკან მოითხოვ, არ შეიძლება. ან ვინმეს რამეს დაპირდები და არ აჩუქებ, არც ეს არის კარგი საქციელი. მხოლოდ მამას შეუძლია შვილს დაპირებული არ აჩუქოს. ნაჩუქარი საჩუქრის უკან მომთხოვნი ადამიანის მოქმედება ძაღლის საქციელს ჰგავს. ძაღლი ჯერ რამეს შეჭამს, მერე თავის ნაჭამს უკან ამოყრის და როდესაც მოშივდება, ისევ შეჭამს."[3]*

1. აბუ დავუდი, ბუიუ, 82.
2. აბუ დავუდი, ბუიუ, 37.
3. აბუ დავუდი, ბუიუ, 81.



ისლამმა ცხოვრების იმდენი პრინციპი წარმოაჩინა, რომ ყურადღების მიღმა არაფრი დაუტოვებია. მათი ხელმძღვანელობით ხალხს უპრობლემოდ და თანხმობით ცხოვრება სეუძლია. ამ წესებს ალლაჰის შუამავალი თავის თანამიმდევრებს ოცდასამი წლის განმავლობაში ასწავლიდა, რათა მთელი მსოფლიოს წინაშე უდიდესი კულტურის ნიმუშები წარმოედგინათ.

ამრიგად, მუჰამედ შუამავალი (სალლალლააჰუ ალეიჰი ვესელლემ) ალლაჰის მიერ მოვლენილი ლამაზი ზნეობის საუკეთესო და ერთადერთი ნიმუშია დედამიწაზე.





## ეპილოგი

ალლაჰმა, წმინდა მუჰამმედ შუამავლის სახით, ადამიანებს ცხოვრებაში საუკეთესო და ყველასათვის აუცილებლად მისაბაძი მაგალითები აჩვენა.

ალლაჰი ბრძანებს:

الَّذِي خَلَقَ الْمَوْتَ وَالْحَيَاةَ لِيَبْلُوَكُمْ أَيُّكُمْ

أَحْسَنُ عَمَلاً وَهُوَ الْعَزِيزُ الْغَفُورُ

**„რომელმაც გააჩინა სიკვდილი და სიცოცხლე, რათა გამოეცადა, რომელი თქვენგანია საქმით საუკეთესო.“[1]**

ამასთან ერთად, მან აღნიშნა, რომ ცხოვრების ამ მოკლე პერიოდში შესაძლებელია, ადამიანმა არჩეული სწორი კურსის მეშვეობით წარმატებით ჩააბაროს გამოცდა. კიდევ ერთ აიათში ალლაჰი ბრძანებს:

إِنَّ أَكْرَمَكُمْ عِندَ اللهِ أَتْقَاكُمْ

**„ალლაჰისთვის ყველაზე ძვირფასი ისაა ვინც თქვენგან ყველაზე უფრო ღვთისმოშიშია.“[2]**

ამ აიათით ალლაჰმა ადამიანების შორის შეფასების ჭეშმარიტი კრიტერიუმები და მიზანი გვიჩვენა, რომლის მისაღწევადაც ჩვენ უმწიკლო ცხოვრებას უნდა დავეწაფოთ.

ჩვენთვის სამაგალითო წმინდა შუამავალი თავისი სიცოცხლის ბოლომდე იმეორებდა: *„ღმერთო, ნამდვილი სიცოცხლე – იმქვეყნიური ცხოვრებაა!“[3]* აქედან გამომდინარე, მუსლიმანი ადამიანისთვის ნამდვილი და ღირებული სიცოცხლე მხოლოდ იმქვეყნიურ ცხოვრებაშია. ეს სინამდვილე კი ყოველი მუსლიმანი ადამიანის ცხოვრების მთავარი ლოზუნგი უნდა იყოს.

1. სურა მულქი, აიათი 2.
2. სურა ჰუჯურათი, აიათი 13.
3. ბუხარი, რიყაყი, 1.



ამიტომ, ადამიანმა იმქვეყნიური ცხოვრების მოსაგებად უფრო მეტი უნდა იფიქროს და აკეთოს, ვიდრე ამქვეყნიურისათვის. ამისათვის კი საჭიროა, სწავლა-განათლების მიღება, ალლაჰის, მისი შუამავლის ცნობა და ჭეშმარიტი გზის არჩევა.

ჩვენთვის ბოძებული სიცოცხლე საათის ისრებივით ტრიალებს და ყოველი დღის შემდეგ მისი ხანგრძლივობა იკლებს. ამიტომ ის ძალიან მალე გაჩერდება, რის შემდეგაც არაფრის შეცვლა აღარ შეიძლება. ალლაჰი ბრძანებს:

وَالْعَصْرِ

**„ვფიცავ დროს...“[1]** ამ აიათში ალლაჰი ყურადღებას დროის მნიშვნელობაზე ამახვილებს და ადამიანებს მის დახარჯვასთან დაკავშირებით სიფრთხილისაკენ მოუწოდებს. ნათქვამია: „ეს ქვეყანა პატარა წამს ჰგავს და მან ღვთისმსახურებაში უნდა განვლოს.“ ყველაფრის მეტ-ნაკლებად შეცვლა და ახალად დაწყება შესაძლებელია, მაგრამ დროის უკან დაბრუნება არა. ამიტომ, ადამიანი თავიდანვე უნდა დაფიქრდეს, ჭეშმარიტი გზა აირჩიოს, დრო ეფექტიანად გამოიყენოს, რათა შემდეგ არ ინანოს. ამიტომ უზენაეს ალლაჰს, როგორც ჭიანჭველა – მეგზურის, ფუტკარი – დედა ფუტკრის, ადამიანიც შუამავლის გარეშე არ დაუტოვებია..

ეს ცხოვრება ისე უნდა ვმართოთ და ისე უნდა მივყვეთ წმინდა შუამავლის ნაკვალევს, როგორც თოვლიან გზაში წინ მიმავალი ადამიანის კვალს. რამდენადაც შევძლებთ წმინდა შუამავლის ნაკვალევზე მიყოლას, იმდენად სასიამოვნო იქნება ის ქვეყანა ჩვენთვის.

აქედან გამომდინარე, ჩვენი უპირველესი ამოცანაა ლამაზი ზნეობისა და უბადლო მაგალითის მქონე წმინდა შუამავლის სუნნეთი კარგად შევისწავლოთ და ჩვენი ცხოვრება იმის მიხედვით წარვმართოთ. წმინდა შუამავლის კარგად შესწავლისათვის კი აუცილებელია ჯერ რწმენა მტკიცე გაგვაჩნდეს, რადგან მის გარეშე მას ვერ შევისწავლით. რწმენის მიღების

1. სურა ღესრი, აიათი 13/1.

შემდეგ კი ყველაფრის გაგება იოლი გახდება. წმინდა შუამავლის ცხოვრების შესწავლის შემდეგ ყოველი ადამინისათვის გამოჩნდება ჭეშმარიტი გზა და ის მას აუცილებლად დაადგება. ალლაჰი კიდევ ერთ აიათში ასე ბრძანებს:

أَمْ لَمْ يَعْرِفُوا رَسُولَهُمْ فَهُمْ لَهُ مُنكِرُونَ

**„ნუთუ მასში შუამავალი ვერ შეიცნეს და ამიტომ იგი უარყვეს?“[1]** ვინც შუამავალს ნამდვილად გაიცნობს, მას არასდროს უარყოფს.

წმინდა შუამავალი ამქვეყანად ფიზიკურად წერტილისოდენა ადგილს იჭირავს, მაგრამ მთელი სამყარო ალლაჰმა სწორედ მისი გაჩენის მიზეზით გააჩინა და ამ ქვეყანას სინათლეც მის გამო დააშუქა. იგი მის გაჩენილ ადამიანთა შორის ყველაზე ძვირფასია. ადამ შუამავლიდან დაწყებული მთელი კაცობრიობა მის მოლოდინში იყო.

წმინდა მუჰამმედ შუამავლის სახით ალლაჰმა ყველაფერი სისრულეში მოიყვანა. ალლაჰმა საბოლოოდ ჩამოაყალიბა ყველა კანონი და წმინდა მუჰამმედ შუამავალს ყურანის სახით გამოუგზავნა. ალლაჰის მიერ ნაბრძანები კანონთა ის კრებული, აღარასდროს შეიცვლება და დედამიწის არსებობის მანძილზე ყოველთვისძალაში დარჩება. ამის შესახებ ალლაჰი ბრძანებს:

الْيَوْمَ أَكْمَلْتُ لَكُمْ دِينَكُمْ

**„(მუჰამმედ) უთხარი: ო ადამიანები „მე ალლაჰის (მიერ) ყოველ თქვენგანზე მოვლენილი შუამავალი ვარ, რომელ(ალლაჰ) ისაცაა ცათა და დედამიწაზე არსებული ყველაფერი, და რომლისგარდაც (სხვა) ღვთაება არ არსებობს. იგია მომაკვდინებელიცა და გამაცოცხლებელიც. მაშ ირწმუნეთ ალლაჰი და მისი შუამავალი!“[2]** ეს სწორედ ის აიათია, რომლითაც ალლაჰმა

1. სურა მუ'მინუნი, აიათი 69.
2. სურა მაიდე, აიათი 3.



დაასრულა ყურანის გარდმოვლენა. წმინდა მუჰამმედი არა მარტო რომელიღაც ტომის ან მოდგმის, ერის ან ხალხის, არამედ მთელი კაცობრიობისათვის გამოგზავნილი ბოლო და ჭეშმარიტი შუამავალია. ის, ვისი გულიც ჭეშმარიტების შუქითაა სავსე, თითოეული ადამიანისათვის საუკეთესო ნიმუშია. ალლაჰი მის შესახებ ყურანში ბრძანებს:

وَمَا أَرْسَلْنَاكَ إِلَّا كَافَّةً لِّلنَّاسِ بَشِيراً وَنَذِيراً

„(ო, შუამავალო მუჰამმედ!) **შენ ყველა ხალხთა მახარობლად, გამაფრთხილებლად მოგავლინეთ.“**[1]

რაც შეეხება დანარჩენ შუამავლებს, რომლებიც მუჰამმედ შუამავალზე ადრე მოვიდნენ, ისინი მხოლოდ ხალხის ერთი ნაწილისათვის იყვნენ გამოგზავნილი. ამიტომ, მათთვის გარდმოვლენილ ბრძანებებში გარკვეული ერის მიმართ იყო მოწოდება.[2] მუჰამედ შუამავლის სახით კი უზენაესი ალლაჰი მთელ კაცობრიობას მიმართავს. აი, ზოგიერთი მათგანი:

قُلْ يَا أَيُّهَا النَّاسُ إِنِّي رَسُولُ اللهِ إِلَيْكُمْ جَمِيعاً الَّذِي لَهُ مُلْكُ السَّمَاوَاتِ وَالأَرْضِ لا إِلَهَ

إِلاَّ هُوَ يُحْيِي وَيُمِيتُ فَآمِنُواْ بِاللهِ وَرَسُولِهِا

**„დღეს სრულვყავ სარწმუნოება თქვენი ყველაფერი.“**[3]

وَمَا أَرْسَلْنَاكَ إِلَّا رَحْمَةً لِّلْعَالَمِينَ

„(მუჰამმედ!) შენ **არა(ფრად) მოგვივლენიხარ გარდა სამყაროთათვის წყალობისა!“**[4]

ამიტომ თითოეული ადამიანი ვალდებულია წმინდა მუჰამმედ შუამავლის ცხოვრება შეისწავლოს და მისი ირწმუნოს. საჭიროა მისი ცხოვრებიდან მაგალითების გადმოღება, მასზე

1. სურა სებე, აიათი 28.
2. სურა აარაფი, აიათები 59, 65, 73, 85, 145.
3. სურა აარაფი, აიათი 158.
4. სურა ენბია, აიათი 107.

მიბაძვა, მისი ყოველი სუნნეთის შესრულება და მისი დახმარების მოპოვების უფლების დამსახურება. ყოველთვის ალლაჰი გვიბრძანებს:

وَاتَّبِعْ سَبِيلَ مَنْ أَنَابَ إِلَيَّ

**„და მიჰყევი მას ვინც ჩემკენ გულწრფელად მობრუნდა."[1]** ცხოვრებაში განხორციელებული მრავალი კარგი მაგალითი ადამიანებისთვის სიკეთის მომტანი და სწორი გზის მაჩვენებელია.

ჩვენც ვალდებული ვართ ჩვენზე ადრე მოსული ადამიანების დატოვებული კარგი მაგალითების გათვალისწინებით, მომავალ თაობებს კარგი და სანიმუშო მაგალითები დავუტოვოთ. როგორც ის მუჰამმედ შუამავლის თანამიმდევრებმა გააკეთეს: მისგან საუკეთესო მაგალითები აიღეს და თავიანთ მემკვიდრეებს გადასცეს. ჩვენც ვალდებული ვართ მივბაძოთ მათ, რათა უზენაესი ალლაჰის წყალობა დავიმსახუროთ. ძლევამოსილი ალლაჰი ბრძანებს:

وَالسَّابِقُونَ الأَوَّلُونَ مِنَ الْمُهَاجِرِينَ وَالأَنصَارِ وَالَّذِينَ اتَّبَعُوهُم بِإِحْسَانٍ
رَّضِيَ اللّهُ عَنْهُمْ وَرَضُواْ عَنْهُ وَأَعَدَّ لَهُمْ جَنَّاتٍ تَجْرِي تَحْتَهَا
الأَنْهَارُ خَالِدِينَ فِيهَا أَبَداً ذَلِكَ الْفَوْزُ الْعَظِيمُ

**„პირველ მუჰაჯირთა**(გან) **და ენსართაგან და** (აგრეთვე) **იმათისგან, რომელნიც მათ ქველმოქმედებით მიჰყვნენ, კმაყოფილია ალლაჰი, და ისინიც კმაყოფილნი არიან მისგან** (ალლაჰისგან). **და მოუმზადა მათ** (ალლაჰმა) **სამოთხეები, რომელშის წიაღშიც გაედინება ნაკადულიები, სადაც ისინი სამუდამოდ დარჩებიან. აი, ესაა უდიდესი გადარჩენა."[2]**

თუკი ჩვენ, როგორც ჭეშმარიტი მუსლიმანები, მაღალ

1. სურა ლოყმანი, აიათი 15.
2. სურა თევბე, აიათი 100.



ზნეობას არ შევიძენთ და ხალხისთვის იდეალური ან მისაბაძი ნიმუშები არ ვიქნებით, ამით ჩვენს ცხოვრებაში ყველაზე დიდ შეცდომას დავუშვებთ. ვინც თავის მოვალეობას არ შეასრულებს, ვერაფერი მომიზეზება და სამკურნალო შინაური წამალი მისი სიდისის ქეჯნას ვერ დაამშვიდებს..

*„ო, ყველა შეცდომისა და უბედურებისთვის წამლის მომცემო! ო, დიდო ალლაჰო! შენ ხარ განკითხვის დღის მოედანზე ცოდვიანი ადამიანების შემცოდებელი!“*

*„ცაზე არსებული მთვარით დაწყებული და ზღვის ფსკერზე მყოფი თევზებით დამთავრებული თითოეული ადამიანი და ჯინი, ყველა ცოცხალი არსება შენთან მოსასვლელ გზას ეძებს.“*

*– ო, შუამავალო მუჰამმედ! ამქვეყნად შენი შუამავალობის ჩრდილმა ყველა ადამიანი, ყველა მეფე შენი სიდიადის მონა – მსახურად აქცია.*

*„ო, შუამავალო მუჰამმედ! შენ სინათლის ოკეანე ხარ! შენს წინაშე მრავალი შეცდომა და ცოდვა მაქვს ჩადენილი, ისინი მაპატიე და დასნეულებული გული მომირჩინე!“*

*„შუამავალო, არ გვაქვს ძალა და ენერგია, რათა გიმღეროთ შენ როგორც საჭიროა, შენი საკადრისი ქების თქმას ვერ შეძლებთ, რადგან ყველაფერი შენს შესახებ მხოლოდ ალლაჰმა იცის!“*

*„რწმენის ნიმუშო, შენ ყველა დროისთვის საუკეთესო და მისაბაძი ხარ! შენთვის თავს გავწირავ, ჩემი თავი შენ გენაცვალოს!“*

**„ჩვენო უდიადესო! წმინდა შუამავლის მიერ შენგან მოთხოვნილ ყველა სიკეთეს, ჩვენც გევედრებით! წმინდა შუამავლის ყველა უბედურებისგან შენზე შეფარების მსგავსად, ჩვენც შეგეფარებით! დახმარებას მხოლოდ შენგან ველით! მიზნის მიღწევაში ადამიანის დამხმარე მხოლოდ შენ ხარ!“[1]**

**„დიდო ალლაჰო! არ მისცე ჩვენს გულებს საშუალება გად-**

1. თირმიზი, დეავათი, 89.





**აუხვიონ იმ გზიდან, რომელსაც შენ დაგვაყენე. შენი წყალობა გვიბოძე, შენ ხომ ჭეშმარიტად ყველაზე გულმოწყალეხარ:"[1]**

**„და იტყვიან ისინი, ვინც მათ შემდეგ მოვიდა: „ო, დიდო ალლაჰო! ჩვენც და ჩვენს ძმებსაც გვაპატიე! ნუ დაგვიტოვებ ჩვენს გულებში წყენას მატდამი, ვინც თქვენ ჩვენამდე მოგენდოთ. ო, ჩვენო ალლაჰო! შენ ხომ ჭეშმარიტად ჩვენთვის კეთილი და გულმოწყალე ხართ!"[2]**

**„ღმერთო, ანგარიშის ჩაბარების დღეს, მე, დედას, მამას და ყველა მუსლიმან ადამიანს გვაპატიე!"[3]**

**„ღმერთო, ამქვეყანადაც და იმქვეყანადაც სიკეთე მოგვეცი, ჩვენ ჯოჯოხეთის ცეცხლისაგან დაგვიცავი!"[4]**

**„ღმერთო, ცოდვები გვაპატიე, ცუდი საქმეებისგან დაგვიფარე და ჩვენი სული, შენთვის საყვარელი ადამიანების სულებთან ერთად ჩაიბარე! ღმერთო, შუამავლების დახმარებით, შენი ბრძანებები შთაგვაგონე და განკითხვის დღეს არ შეგვარცხვინო! ეჭვი არ არსებობს, რომ შენ სიტყვას შეასრულებს!"[5]**

**„ღმერთო, თუ დაგვავიწყდა ან დავაშავეთ, პასუხი არ გვაგებინო! ღმერთო, ჩვენზე ადრე გაჩენილი ადამიანების მსგავსად, მძიმე ტვირთი არ აგვკიდო! ღმერთო, არც ისეთი რამ დაგვავალო, რის გაკეთებასაც ვერ შევძლებთ! გვაპატიე და შეგვიწყალე! შენ ჩვენი გამჩენი და პატრონი ხარ! ურწმუნოების წინააღმდეგ ბრძოლაში დახმარება გაგვიწიე!"[6]**

**ამინ!**

1. სურა ალი-იმრანი, აიათი 8.
2. სურა ჰაშრი, აიათი 10.
3. სურა იბრაჰიმი, აიათი 41.
4. სურა ბაყარა, აიათი 201.
5. სურა ალი იმრანი, აიათები 193-194.
6. სურა ბაყარა, აიათი 286.



# სარჩევი




# მეორე ნაწილი

## მაღალი ზნეობის უბადლო მაგალითი / 321



# მესამე ნაწილი

## სრულყოფილების ნიმუში ყოველდღიურ ცხოვრებაში / 469






